მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ

# ცხოვრების კრიტერიუმები

- 250 ჰადისის თარგმანი და კომენტარები -





**თარგმნა:**
ნინო ჩოგაძემ

**მთავარი რედაქტორი:**
ზურაბ მიქელაძე

**რედაქტორი:**
გიორგი კამლაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
გელა გოგიტიძე
უშანგი ბოლქვაძე

**კორექტორი:**
ადამ შანთაძე
დანიელ ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**თარგმნილია:**
Murat Kaya
Efendimiz'den HAYAT ÖLÇÜLERİ

ISBN: 978-9941-0-8877-3

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

გამომცემლობა ერქამი: 2016 - წელი

მუჰამმედ შუამავლისგან

# ცხოვრების კრიტერიუმები

- 250 ჰადისის თარგმანი და კომენტარები -




ბათუმი – 2016

# წინასიტყვაობა

اَلْحَمْدُ لِلّٰهِ رَبِّ الْعَالَمِينَ وَالصَّلاَةُ وَالسَّلاَمُ عَلَى رَسُولِنَا مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِهِ وَصَحْبِهِ أَجْمَعِينَ

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს ﷻ, ყველა უმშვენიერესი სახელის მქონეს, ისეთი არსებების გამჩენს, რომელთა გაჩენის წარმოსახვაც კი ადამიანისთვის ძნელია; ყოვლისმცოდნესა და ყოვლის შემძლეს, სიკეთის უხვად მბოძებელს, უსაზღვროდ მოწყალე — უზენაეს ალლაჰს ﷻ!

შუამავალი, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა ﷻ ქვეყნიერებას წყალობად მოუვლინა, სწორედ ის არის ჩვენი ცხოვრების მკურნალი, ისლამისა და რწმენის მარადიულ შუქი, მუჰამმედ შუამავალი ﷺ. სელათი და სალამი მას!

ცნობილია, რომ ბოლო ღვთიური წიგნი — ყურანი, ხოლო უკანასკნელი შუამავალი მუჰამმედია ﷺ.

ყურანი და შუამავლის სუნნეთი — ისლამის ორი უმთავრესი წყაროა. მათგან ერთ-ერთი თუ არ იარსებებს, რელიგია სრულყოფილი ვერ იქნება.

გამომდინარე აქედან, ყოვლისშემძლე ღმერთმა მასზე მორჩილებასთან ერთად შუამავალზე მორჩილებაც ბრძანა და ამ საკითხს ყურანში განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია. უზენაესი ალლაჰი ﷻ ბრძანებს:

***„და ვინც მორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, შეიყვანს იმას სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩე-***





***ბიან სამუდამოდ, და ესაა უდიდესი ნეტარება!“*** (სურა ნისა, აიათი 13).

ეს ღვთიური განცხადება გვიჩვენებს, რომ შუამავალზე ნებაყოფილებით, სიყვარულით აღსავსე და წრფელი გულით მორჩილება რწმენისთვის აუცილებელია.

***„მაგრამ არა! შენს ღმერთს ვფიცავ! ნამდვილი მორწმუნენი ვერ იქნებიან ეგენი, სანამ მსაჯულად არ დაგადგენენ იმისა, რის გამოც დაობდნენ ერთმანეთში. შემდეგ კი შენს მიერ გამოტანილ გადაწყვეტილებას დაემორჩილებიან სრულად და თავიანთ თავში არ ექნებათ საჭოჭმანო.“*** (სურა ნისა, აიათი 65).

ისე, როგორც ღმერთის მიმართ მორჩილება რწმენის აუცილებელი პირობაა, ასეთივე აუცილებელია შუამავალზე მორჩილება. შუამავალზე წინააღმდეგობა ღმერთმა მასზე ამბოხად შეაფასა და სასტიკად აკრძალა. აიათებში შუამავალზე დაუმორჩილებელ ადამიანებზე მკაცრი მუქარაა მოცემული:

***„ვინც აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, და გადავა მის (ალლაჰის) საზღვრებს, მას იგი შეიყვანს ცეცხლში, სადაც სამუდამოდ დარჩება და მისთვისაა სასჯელი დამამცირებელი!“*** (სურა ნისა, აიათი 14).

***„დაე, გაფრთხილდნენ ისინი, რომელნიც მის ნებას ეწინააღმდეგებიან, რომ არ დაატყდეთ თავს განსაცდელი ან მწარე სასჯელი!“*** (სურა ნური, აიათი 63).

ღმერთის ყველა ზღვარი მიუთითებს, რომ რელიგიის პირველი წყარო ყურანი, შემდეგ ჰადისებია, რადგან შუამავალზე მორჩილება ღმერთის ნაბრძანებზე მორჩილებას ნიშნავს. ისე, როგორც ყურანი, ასევე სუნეთთიც ემყარება ზეშთაგონებას, ეს ჭეშმარიტება ყურანში შემდეგნაირადაა გადმოცემული:

***„იგი თავისი ნებით არ საუბრობს, რამეთუ იგი (მისი საუბარი) მხოლოდ ზეშთაგონებაა!“*** (სურა ნეჯმი, აიათები 3-4).

იმის გამო, რომ ყურანი შუამავალს გულში ჩაესახა, მისი ყოველი ქმედება ყურანის ზნეობის შესაბამისი იყო. აქედან გამომდინარე, მისი გულიდან ამოსული სიტყვები, ყურანის კომენტარე-





ბია. მოკლედ, შუამავლის ცხოვრება, სიტყვები და მდგომარეობები ყურანის ყველაზე ლამაზი გამოვლინებაა.

ამ გადასახედიდან ყურანი და სუნნეთი ერთმანეთისგან განუყოფელი, ერთი მთლიანობაა. ვინც მათ ხშირად მიმართავს, გზას არ აცდება და მარადიულ ხსნას მოიპოვებს. შუამავალი ცნობილ გამოსამშვიდობებელ ქადაგებაში აღნიშნულ ჭეშმარიტებაზე ასე მიუთითებს:

„მე *თქვენ ორ ამანათს გიტოვებ. მათ ხშირად თუ მიმართავთ, ჭეშმარიტ გზას არასდროს აცდებით. პირველი ალლაჰის — წიგნი, (წმინდა ყურანი) მეორე კი შუამავლის სუნნეთია!*“ (იბნ ჰიშამი, IV, 276; მუვატტა, ქადერი, 3).

გამომდინარე აქედან, შუამავლის თანამიმდევრებმა და სწავლულებმა სუნნეთსა და მისი შინაარსის მომცველ წმინდა ჰადისებს დიდი მნიშვნელობა მიანიჭეს და შეეცადნენ ჩვენთვის უნაკლოდ გადმოეცათ. სუნნეთის დღევანდელობამდე მოღწევა უზრუნველყო იმ გარემოებამ, რომ მუსლიმები შუამავლიდან მოყოლებული მას ერთმანეთისგან სწავლობდნენ და იმისათვის, რომ ყველა ადამიანისთვის მათი ნათქვამი სანდო ყოფილიყო, ზოგიერთი ჰადისის მკვლევარი იკვლევდა იმასაც, რომ ჰადისის გადმომცემელი ცხოვრობდა თუ არა ჰადისის შესაბამისად.

აქედან გამომდინარე მხოლოდ გადაცემა არ კმარა, აუცილებელია ჰადისების საუკეთესო ფორმით გაგება და მათი მიხედვით ცხოვრება. ჰადისები ხომ წმინდა წიგნის ყველაზე კარგი და ღირებული კომენტარებია. ჰადისები საუკუნეების უკან შუამავლის მიერ ჩვენდამი მომართვა, საუბარი, ჩვენთვის საუკეთესოსაკენ სიმართლის მიმართულების ჩვენებაა. ჰადისები თანამედროვე უმეცრების მორევში ჩათრეულ კაცობრიობისთვის, ბედნიერების საუკუნიდან მონაბერი მკურნალი ნიავია.

გამომდინარე აქედან, იმისათვის, რომ ჩვენი ცხოვრება შუამავლის სიყვარულით გავკურნოთ, ბარაქითა და წყალობით რომ ავივსოთ, საჭიროა, ცხოვრების ყველა საფეხურზე ვიხელმძღვანელოთ წმინდა ყურანით და შევასრულოთ შუამავლის სუნნეთი.





ამისათვის ჩვენი უპირველესი ამოცანაა ჰადისები წავიკითხოთ და კარგად გავიგოთ.

სწორედაც ასეთი ამოცანის დასახვამ გახდა საბაბი იმისა, რომ წინამდებარე ნაშრომი დაგვეწერა. მოხდა განსაზღვრული თემის გარშემო ჰადისების არჩევა. ერთად იქნა თავმოყრილი შუამავლის მიერ წარმოთქმული ჰადისები ისლამზე, რწმენაზე, ღვთისმსახურებაზე, ქადაგებასა და მონა-მსახურებასთან დაკავშირებით.

ნაწარმოებში მოცემული ჰადისები, ჰადისის წყაროებიდანაა არჩეული. ყველა ჰადისი შედარებულია ორიგინალთან. ყველანაირად ვეცადეთ თარგმანი ორიგინალის შესაბამისი ყოფილიყო და გამარტივებული ენით გადმოგვეცა თქვენთვის.

ღმერთს ვევედრებით, რომ ხარვეზები გვაპატიოს და ჩვენი ქმედებები დადებითად მიიღოს;

**ღმერთო ჩვენო, თითოეული ჩვენთაგანის მცდელობის ჯილდოდ ჩვენი ნამუშევარი მუდმივმოქმედი სიკეთის ნაკადულად აქციე. წილად გვარგუნე ბედნიერება, შუამავლის ჰადისების დახმარებით ყურანის კლიმატში გახვეულებმა ვიცხოვროთ.**

**ამიინ!**

დრ. მურად ყაია

## ა. მიიღე ისლამი და მოიპოვე ხსნა!

١. عَنِ الشَّعْبِيِّ قَالَ لَمَّا قَدِمَ عَدِيُّ ابْنُ حَاتِمٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ الْكُوفَةَ أَتَيْنَاهُ فِي نَفَرٍ مِنْ فُقَهَاءِ أَهْلِ الْكُوفَةِ فَقُلْنَا لَهُ: حَدِّثْنَا مَا سَمِعْتَ مِنْ رَسُولِ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ: أَتَيْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«يَا عَدِيَّ ابْنَ حَاتِمٍ، أَسْلِمْ تَسْلَمْ»

قُلْتُ: «وَمَا الْإِسْلَامُ؟» فَقَالَ:

«تَشْهَدُ أَنْ لَا إِلَهَ إِلَّا اللهُ وَأَنِّي رَسُولُ اللهِ وَتُؤْمِنُ بِالْأَقْدَارِ كُلِّهَا خَيْرِهَا وَشَرِّهَا حُلْوِهَا وَمُرِّهَا».

**1.** შაბი გადმოგვცემს:

„როდესაც ადი იბნ ჰათიმი ქუფეში ჩამოვიდა, ღარიბების ერთი ჯგუფის სანახავად წავედით. მას ვუთხარით:

„შეგიძლია მოგვითხრო იმის შესახებ, რაც მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ გაგიგია?“

ადიმ შემდეგი რამ მოგვითხრო:

შუამავალთან მივედი. მან მითხრა:

„ადი იბნ ჰათიმ მიიღე ისლამი და მოიპოვე ხსნა!“





მე ვკითხე:

„ისლამი რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა ასე მიპასუხა:

*„დამოწმება მასზედ, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა და რომ მე მისი შუამავალი ვარ, გარდა ამისა, რწმენა ბედიისწერისა განურჩევლად იმისა, ეს სიკეთე იქნება, ბოროტება, ტკბილი თუ მწარე.“* (იბნ მაჯე, მუყადდიმე, 10).



٢. عَنِ الْبَرَاءِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ يَقُولُ: أَتَى النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ رَجُلٌ مُقَنَّعٌ بِالْحَدِيدِ فَقَالَ: «يَا رَسُولَ اللهِ أُقَاتِلُ وَأُسْلِمُ؟» قَالَ:

«أَسْلِمْ ثُمَّ قَاتِلْ» فَأَسْلَمَ ثُمَّ قَاتَلَ فَقُتِلَ. فَقَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«عَمِلَ قَلِيلًا وَأُجِرَ كَثِيرًا».

**2.** ბერა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* გადმოგვცემს:

(უჰუდის ბრძოლაში) შუამავალთან, სახეზე რკინის მუზარადაფარებული პიროვნება მივიდა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, შეიძლება ახლავე შევუერთდე ბრძოლას, ხოლო ისლამი ომის დასრულების შემდეგ მივიღო?“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„ჯერ მიიღე ისლამი და მერე იბრძოლე!* “კაცმა ასეც მოიქცა მიიღო ისლამი, იბრძოლა და შეჰიდად დაეცა.

ამაზედ შუამავალმა ﷺ გვამცნო:

*„ცოტა იშრომა, მაგრამ ბევრი მოიგო.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 13; აჰმედი, IV, 293).







٣. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«بُنِيَ الْإِسْلَامُ عَلَى خَمْسٍ: شَهَادَةِ أَنْ لَا إِلٰهَ إِلاَّ اللّٰهُ وَأَنَّ مُحَمَّداً رَسُولُ اللّٰهِ وَإِقَامِ الصَّلاَةِ وَإِيتَاءِ الزَّكَاةِ وَالْحَجِّ وَصَوْمِ رَمَضَانَ».

**3.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, მუჰამმედ შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ისლამი ხუთ ბურჯზე ჩამოყალიბდა: 1. დამოწმება იმისა, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა და რომ მუჰამმედი მისი შუამავალია, 2. ლოცვის შესრულება, 3. ზექათის გადახდა, 4. ჰაჯობაზე წასვლა და 5. რამაზნის თვეში მარხვა.“* (ბუხარი, იმანი, 2; თეფსირი, 2/30; მუსლიმი, იმანი, 19-22).



٤. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عَمْرِو بْنِ الْعَاصِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«قَدْ أَفْلَحَ مَنْ أَسْلَمَ وَرُزِقَ كَفَافًا وَقَنَّعَهُ اللّٰهُ بِمَا آتَاهُ».

**4.** აბდულლაჰ იბნ ამრ ასის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„გადარჩენილია *მუსლიმი ადამიანი, რომელიც მისთვის საკმარისი სარჩოს ბოძებისთვის, ალლაჰის მიერ ნაწყალობევი სიკეთით კმაყოფილია.*“ (მუსლიმი, ზექათი, 125. ამავე დროს იხ. თირმიზი, ზუჰდი, 35/2348).





## განმარტებები:

გამოსაცდელ ქვეყანაში მოვლენილი ადამიანის უმთავრესი მოთხოვნილება მარადიულ ცხოვრებაში კეთილდღეობის მიღწევა და ხსნის მოპოვებაა. აქედან გამომდინარე, სააქაოში მისი მიზანი სულიერების ამაღლებით სიმშვიდის, საიქიოში კი მარადიული ბედნიერების მოპოვება უნდა იყოს. მაგრამ ადამიანისთვის ჭკუისა და შესაძლებლობების გამოყენებით საიქიო ბედნიერების მოპოვება ვნებასა და ეშმაკის არსებობის პირობებში ძალიან რთულია, რადგან ამ მიზნისკენ სავალ გზაზე ვნება დამაბრკოლებელი, ეშმაკი კი მაცდურია. ამ მიზეზით ღმერთმა თავისი მონამსახურებისადმი მოწყალება გაიღო და შუამავლები და წიგნები გამოუგზავნა. ადამიანს ამ ღვთიურ გიდებზე მიყოლით შეუძლია ხსნის მოპოვება.

ჭეშმარიტი ხსნა კი, რომელსაც კაცობრიობა საჭიროებს, არის სიცოცხლის რწმენით დასრულება, ჯოჯოხეთისგან გადარჩენა და სამოთხეში მოხვედრა, ე. ი. ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებით მარადიული ბედნიერების მოპოვება. ეს კი მხოლოდ **ქელიმეი შეჰადეთის** წარმოთქმით, ისლამის აღიარებით, შემდეგ კი ღვთიურ წიგნსა და სუნნეთის შესაბამისი უმწიკვლო ცხოვრებითაა შესაძლებელი. რადგან *„ყველა საქმის სათავე ისლამია.“*[1] შუამავალმა ბევრი ტანჯვა-წამება გამოიარა, რათა ადამიანებისთვის ჭეშმარიტება ექადაგა. მან მთელი კაცობრიობის ხსნისთვის სხვადასხვა სახელწიფოების მეფეებს ელჩები გაუგზავნა და შეუთვალა:

*„ისლამი აღიარეთ, რათა გადარჩეთ!“* (იხ. ბუხარი, ბედულ-ვაჰი, ჯიჰადი, 102; ჯიზიე, 6; იქრაჰი, 2; ითისამი, 18; მუსლიმი, ჯიჰადი, 74).

იმის გამო, რომ ისლამის აღიარება ხსნის მთავარი პირობაა, ალლაჰის შუამავალს ნებისმიერი ადამიანის გამუსლიმება ძალიან ახარებდა. მაგალითად, ის აბუ ბაქრის გამუსლიმების მსგავსად არაფერს გაუხარებია. (იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, III, 80).

შუამავალი ასევე ძალიან გაახარა და ბედნიერება მიანიჭა აბუ ზერის, ჰალიდ იბნ ზეიდის, ჰუბეიბ იბნ იესაფეს, რეიჰანე

1 თირმიზი, იმანი, 8/2616; იბნ მაჯე; ფითენი, 12; აჰმედი, ვ, 231, 236, 237.





ბინთ ამრის და სხვა მრავალი ალლაჰის მონა-მსახურის გამუსლიმებამ. ადი იბნ ჰათიმი შუამავლის ამ სიხარულის შესახებ ასე გადმოგვცემს:

„როცა მუსლიმი გავხდი, ალლაჰის შუამავლის სიხარულით გაბრწყინებული სახე დავინახე." (აჰმედი, IV, 378).

ისლამის მიღების დიდი მნიშვნელობის გამო, ალლაჰის შუამავალმა ბრძოლის ველზე კბილებამდე შეიარაღებულ, საბრძოლველად მომზადებულ პიროვნებას უპირველესად გამუსლიმება უბრძანა. იმისათვის, რომ ამ პიროვნების შესრულებული ქმედებები ალლაჰის წინაშე მოწონებული ყოფილიყო, მისი გამუსლიმება იყო საჭირო. წინააღმდეგ შემთხვევაში მის ქმედებებს საიქიოში სარგებელი არ ექნებოდა. რწმენის გარეშე შესრულებული სიკეთის საფასურად მოწყალე და სამართლიანი უზენაესი ღმერთი, მხოლოდ ერთ ნაწილ ამქვეყნიურ სიკეთეებს უწყალობებს ხოლმე ადამიანს. (მუსლიმი, მუნაფიქუნი 57; ჰეისემი, III, 111).

***ალლაჰისთვის მისაღები და ჭეშმარიტი რწმენა ისლამია.*** *(სურა ალი იმრანი, აიათი 19)* ***ვინც ისლამის გარდა სხვა რწმენას ეძიებს, მას საიქიოში სამწუხარო დასასრული ელოდება,*** *(სურა ალი იმრანი, აიათი 85)* ***რადგან უზენაესმა ალლაჰმა თავისი მონა-მსახურების რელიგიად ისლამი აირჩია.*** *(სურა მაიდე, აიათი 3)* გამომდინარე აქედან, ადამიანების ხსნა მხოლოდ ისლამითაა შესაძლებელი.

კეთილშობილმა ომარმა ერთ დღეს აბუ ტალჰა მოწყენილი დაინახა. როცა მიზეზი ჰკითხა. მან მიუგო:

„ალლაჰის შუამავალმა ﷺ ერთ დღეს ასე გვამცნო:

*„ერთი სიტყვა ვიცი. ვინც ამ სიტყვას სიკვდილის წინ წარმოთქვამს, ამქვეყნიური მოღვაწეობის ნუსხაში შუქი შევა და სხეულიც და სულიც სიკვდილის დროს იმ სიტყვის მიზეზით ღვთიურ კმაყოფილებას, წყალობას და სიმშვიდეს მოიპოვებს.*"

იგი ისე გარდაიცვალა, რომ ამ სიტყვის შესახებ ვერ ვკითხე. ამიტომაც ვარ მოწყენილი."

ამაზედ კეთილშობილმა ომარმა უთხრა:





„მე ვიცი ის სიტყვა. ის არის წინადადება, რომელიც შუამავალს ძალიან უნდოდა, რომ აბუ თალიბს ეთქვა. ეს არის: „ლა ილაჰე ილლალლაჰ“ (არ არსებობს სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა). ალლაჰის შუამავალს ბიძის დასახსნელად სხვა სიტყვები რომ სცოდნოდა, აუცილებლად ისურვებდა მის მიერ წარმოთქმას.“ (იბნ მაჯე, ედები, 54. იხ. აჰმედი 1, 6).

ისლამის მიღება ადამიანს წარსული შეცდომებისა და ცოდვებისაგან განწმენდს, მას უმწიკვლოს ხდის. ამ მიზეზით თავისი მიმდევრების მოყვარულმა ალლაჰის შუამავალმა ქელიმეი თევჰიდის („ლა ილაჰე ილლალაჰ“ — არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა) პატივისცემით ყველაზე სასტიკ მტრებსაც კი მიუტევა და თავისი თანამიმდევრები გააფრთხილა, რომ თავი აერიდებინათ ისეთი სიტყვებისა და ქცევებისთვის, რომლებიც მათ წარსულ უსამართლობას გაახსენებდათ. იმ უამრავი ადამიანისგან, რომელთაც ქელიმეი თევჰიდის პატივისცემით აპატია, აქვე მაგალითის სახით რამდენიმეს მოყვანაც საკმარისია. ესენი არიან: ჰებბარ იბნ ესვედი, რომელიც ალლაჰის შუამავლის ქალიშვილის — ზეინაბის აქლემიდან ჩამოვარდნისა და სიკვდილის მიზეზი გახდა, შუამავლის საყვარელი ბიძის — ჰამზას მკვლელი ვაჰში და წლების განმავლობაში მუსლიმებისთვის ათასგვარი ბოროტების გამკეთებელი აბუ ჯეჰილის შვილი — იქრიმე.

თუმცა უნდა აღინიშნოს, რომ ქელიმეი შეჰადეთი სრული ხსნისთვის საკმარისი არ არის. ანუ ისლამის აღიარების შემდეგ შესასრულებელი გარკვეული ვალდებულებები არსებობს. ესენი, მოკლედ რომ ვთქვათ, ალლაჰის ﷻ ბრძანებებზე მორჩილება და აკრძალვებზე თავის არიდებაა.

„ვეჰბ იბნ მუნებბიჰს ჰკითხეს:

„ლა ილაჰე ილლალაჰ“ სამოთხის გასაღები ხომ არის?

დიახ ასეა, მაგრამ ყველა გასაღებს აუცილებლად აქვს კბილები.“ (ბუხარი, ჯენაიზი, 1).

ე. ი. რწმენა ერთი მთლიანობაა. მისი ყველა ბრძანების ცხოვრებაში განხორციელება აუცილებელია. აბუ ბაქრმა თავისი ხალიფობის პერიოდში ზექათის არგადამხდელებს ომი გამოუცხადა. ეს მან რწმენის დასაცავად გააკეთა, წინააღმდეგ შემთხვევაში





შეიქმნებოდა ქრისტიანობის მსგავსად ღვთისმსახურებასა და საფუძველს დაცილებული სისტემა, ეს კი საქმისთვის სასარგებლო არ არის. აქედან გამომდინარე, ისლამს ვერ წაუყენებენ პრეტენზიას, რომ ისტორიულმა მოვლენებმა ის დაანაწევრა. ისლამი გვაჩვენებს ეკონომიკურ, ღვთისმსახურების, ზნეობისა და საქმის წარმოების ერთ მთლიანობას.

ახლა რწმენის გასაღების ნაწილ წესებზე მოგახსენებთ: მესამე ჰადისი გვამცნობს იმის შესახებ თუ რას ეფუძნება ისლამი. ესენია: ქელიმეი შეჰადეთი, ლოცვა, ზექათი, ჰაჯობა და მარხვა. ისლამში ამ ხუთი პირობის გარდა სხვა ბრძანებებიც არსებობს, რომლებზე მორჩილებაც ასევე საჭიროა. ხალიფა ომარი ﷺ ამ ყველაფერს ლაკონურად ასე გადმოგვცემს:

როცა შუამავალს ზეშთაგონება ევლინებოდა, მის ირგვლივ ფუტკრის ბზუილის ხმა ისმოდა. ერთ დღესაც როცა კვლავ ზეშთაგონება მოევლინა, ცოტა ხანს ველოდეთ, მან ყიბლისკენ მიტრიალდა, ხელები ზეცისკენ აღაპყრო და ღმერთს შემდეგნაირად შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო, ჩვენთვის ბოძებული სიკეთე გაგვიმრავლე, არ შეამცირო! პატივსაცემი გაგვხადე, არ შეგვარცხვინო! შეგვიწყალე ჩვენ და არ გაგვაუბედურო! ჩვენ აგვირჩიე, სხვები არ გვამჯობინო; კმაყოფილი გაგვხადე და თვითონ კმაყოფილი იყავი ჩვენგან!“*

*„მე ათი აიათი მომევლინა. ვინც მათ მიხედვით იმოქმედებს, სამოთხეში შევა“.*

ამის შემდეგ სურა „მუმინუნის“ პირველი აიათები წაიკითხა:

***„უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი! ისინი, რომელნიც თავიანთი ლოცვაში მოკრძალებულნი არიან! და ისინი, რომელნიც პირს იბრუნებენ ფუჭსიტყვაობისგან! და ისინი, რომელნიც ზექათის აღმსრულებელნი არიან! და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან! გამოკლებით თავიანთ მეუღლეთა ან რაც მოიპოვეს თავიანთი მარჯვენათი, მაშინ უეჭველად, ეგენი არ გაიკიცხებიან ამისთვის! ხოლო ვინც ამაზე მეტს მოინდომებს, მაშინ ისინი ზღვარგადასულნი არიან! და ისინი, რომელნიც მათზე დადებულ აღთქმანს და ამანათს იცავენ, და ისინი, რომელნიც***





***თავიანთ ლოცვანს იცავენ, სწორედ ეგენი არიან მემკვიდრენი, სადაც სამარადისოდ დარჩებიან. რომელნიც დაიმკვიდრებენ ფირდევსს, ეგენი იქ მარად დაჰყოფენ!*** " (თირმიზი, თეფსირი, 23/3173, აჰმედი, 1, 34; ჰაქიმი, 1, 717/1961).

შუამავლის ზნეობაც ხომ ზუსტად ასეთი იყო.

ადამიანთა ერთი ჯგუფი ძვირფას აიშესთან ﵁ მივიდა და ჰკითხა:

„მართლორწმუნეთა დედავ! ალლაჰის შუამავლის ზნეობა როგორი იყო?" მან მიუგო:

„ალლაჰის შუამავლის ზნეობა ყურანი იყო."

შემდეგ ერთ-ერთ მათგანს მიუბრუნდა და უთხრა:

„სურა მუმინუნს ხომ კითხულობ? **„უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი!"** აიათისგან დაიწყე და წაიკითხე!"

როდესაც პიროვნებამ შემდეგი აიათი წაიკითხა, ძვირფასმა აიშემ ﵁ უთხრა:

„აი, ასეთი იყო შუამავლის ზნეობა." (ჰაქიმი, II, 425/3481; ბუხარი, ელ-ედებულ მუფრედი 308).

დიახ, შუამავლის მორალი ყურანი იყო. ამგვარად ადამიანებს, რომელთაც ბედნიერების მოპოვება სურთ, ვალდებულნი არიან ყურანისა და სუნნეთის საფუძვლებს დაემორჩილონ. ზნეობაამაღლებულ წმინდა ადამიანობასთან ან სრულყოფილებასთან მისაღწევი ერთადერთი გზა ეს არის. ვინაიდან, როგორც ყათადე ამბობს:

„ყურანმა მოიტანა ყველაზე ლამაზი ზნეობა, რომელთანაც ადამიანს შეუძლია მიღწევა." (იბნ სადი, 1, 364).

ხოლო ყურანისა და სუნნეთის შესაბამისი თვისებების ერთი ნაწილი, რომელიც ხსნამოპოვებულ ადამიანებს ახასიათებთ, შემდეგი თანმიმდევრობით შეიძლება იქნეს წარმოდგენილი:

- ***აი წიგნი, რომელშიც არ არსებობს ეჭვი და ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელია ღვთისმოშიშთათვის. რომელთაც სწამთ უხილავის, ლოცვას აღავლენენ ჭეშმარიტად და, რაც ვუწყალობეთ, გაიღებენ იქიდან (ღვთის გზაზე); და რომელთაც სწამთ ის, რაც ზემოგევლინა შენ და რაც ზემოვლენილა შენ უწინარეს,***





***მათ სჯერათ საიქიოსი. აი ნეტარნი, რომელნიც ჭეშმარიტ გზას ადგანან მათი უფლისგან..*** (სურა ბაყარა, აიათები 2\5).

- **(ო, მორწმუნენო!) და იყოს ხალხი თქვენგან სიკეთისკენ მომწოდებელი, მბრძანები მოსაწონისა და უკეთურების აღმკვეთი, და სწორედ, ეგენი არიან ნეტარნი.** (სურა ალი-იმრანი, აიათი 104).
- **პროცენტისგან შორს დგომა.** (სურა ალი-იმრანი აიათი 130)
- **თავის არიდება ეშმაკის ისეთი ხაფანგებისგან, როგორებიცაა ალკოჰოლური დასალევი, აზარტული თამაშები, პოლითეიზმი და მკითხაობა.** (სურა მაიდე, აიათი 90).
- **ტირანიისა და უსამართლობისთვის თავის არიდება.** (სურა ენღამი, აიათი 21,-135, სურა იუსუფი, აიათი 23).
- **ქონებითა და სიცოცხლით ალლაჰის გზაზე ბრძოლა.** (სურა თევბე, აიათი 88).
- **ალლაჰის წინაშე მონა-მსახურებრივი მოვალეობის შესრულება და კეთილი საქმეების კეთება.** (სურა ჰაჯი, აიათი 77).
- **უმწიკვლოდ ცხოვრება და ცოდვების მონანიება.** (სურა ნური, აიათი 31).
- **განწმენდა ისეთი სულიერი ავადმყოფობებისგან, როგორებიცაა ურწმუნოება და ურჩობა.** (სურა ალა, აიათი 14, სურა შემსი, აიათი 9).
- **შუამავლის გზით სიარული.** (აჰმედი, II, 188).
- **ინტრიგნობაზე თავის არიდება.** (აჰმედი, II, 441).

ადამიანი, რომელიც იცხოვრებს ისლამის ამ პირობების შესაბამისად, მისთვის ბოძებული სარჩოთი და მდიდარი გულით შეძლებს ბედნიერების მოპოვებას როგორც წუთისოფელში, ასევე საიქიოშიც.

მეოთხე ჰადისი გამოხატავს, რომ ყველაფრის სათავე ისლამია. ხოლო ამის შემდეგ საჭიროა გქონდეს გული, რომელიც მისთვის ნაბოძები ჰალალი სარჩოთი კმაყოფილია. სარჩოს ჰალალობა უმნიშვნელოვანესია, რადგან რწმენა და სულიერი ცხოვრება ამაზეა დამოკიდებული. ვინც ჰალალი ლუკმით არ საზრდოობს, იმ ადამიანის არც ღვთისმსახურება და არც ვედრებები არ იქნება მიღებული. იმ ადამიანისთვის ცეცხლი უფრო შესაბამისია.





ჰალალი სარჩოს მოპოვების შემდეგ მნიშვნელოვანია მისით კმაყოფილება. ამის შემსრულებელი პიროვნება ხსნას მოიპოვებს. ხარბად და გაუმაძღრად მოქცევა, ქონების დაგროვების ჟინით შეპყრობა და ყურადღების მიუქცევლობა იმაზე, ის ჰალალი თუ ჰარამი გზითაა მოპოვებული, ამქვეყნიურობით მოტყუება, ღვთისმსახურებისა და საიქიო მზადების უგულებელყოფა ყველაზე დიდი უბედურებაა. ასეთებს გადარჩენის ძალიან მცირე შესაძლებლობა აქვთ. ფხიზლად ყოფნა და ჰადისში მოხსენიებული „ბედნიერების მოპოვების" რეცეპტის გამოყენებაა საჭირო.

მორწმუნეებს, რომლებმაც ისლამი მიიღეს და ალლაჰის ბრძანებების შესაბამისად ცხოვრობენ, უყურადღებოდ არც ერთი მნიშვნელოვანი საკითხი არ რჩებათ. ეს კი რწმენით გარდაცვალების შესაძლებლობაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ქმედებები შედეგის მიხედვით შეფასდება."* (ბუხარი, რიქაქი, 33).

*კეთილშობილი ალი ბრძანებდა:*

„სრული ბედნიერება მუსლიმად გარდაცვალებაა." (*ბეიდავი, 1, 201*).

უზენაესი ალლაჰი ﷻ ბრძანებს:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისა, და ისე არ ჩააბაროთ სული, მუსლიმად არ აღესრულოთ!*** **(**სურა ალი იმრანი, აიათი 102**).**

უნდა ვეცადოთ, რომ როგორმე ამ აიათის შესაბამისად ცხოვრება და გარდაცვალება შევძლოთ, რადგან ადამიანისთვის უცნობია მდგომარეობა ბოლო ამოსუნთქვისას. მან შიშსა და იმედს შორის უნდა იცოცხლოს და ალლაჰისგან კარგი დასასრული უნდა ითხოვოს. მაგალითად, შუამავალ მუსას სასწაულის წყალობით რწმენა მიღებულმა ჯადოქრებმა, როცა ფარაონი აწამებდა, ღმერთს შეევედრნენ:

***„ღმერთო ჩვენო! მოგვმადლე ჩვენდა მოთმინება და მუსლიმებად მიგვიბარე ჩვენ!"*** (სურა არაფი, აიათი 126).

შუამავალი იუსუფიც ღმერთს ასე შეევედრა:

***„მიმიბარე შენ მუსლიმად და დამამკვიდრე კეთილისმქმნელთა შორის!"*** (სურა იუსუფი, აიათი 101).





ეს ყოვლისშემძლე ღმერთის მიერ მორწმუნეთათვის ნაჩვენები კარგი მაგალითებია. ბედნიერებაა ისლამის შესაბამისად ცხოვრება და რწმენით სიკვდილი. ჩვენთვის გზის მაჩვენებელი ღვთიური განცხადებების ერთი ნაწილი ასეთია:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი ალლაჰისთვის შეეწევით,*** (ისლამს) ***ალლაჰიც შეგეწევათ და ფეხთა თქვენსა განამტკიცებს.!“*** (სურა მუჰამმედ, აიათი 7)

***„ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გაიაზრებენ ყურანს? ან იქნებ გულთა ზედა აზია საკეტნი თვისი?“*** (სურა მუჰამმედი, აიათი 24).

***„ჰოი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და არ ჰქმნათ ამაოდ საქმენი თქვენი!“*** (სურა მუჰამმედი, აიათი 33).



## ბ. რწმენის მშვენიერება

٥. عَنْ أَنَسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«ثَلاَثٌ مَنْ كُنَّ فِيهِ وَجَدَ حَلاَوَةَ الْاِيمَانِ: مَنْ كَانَ اللّٰهُ وَرَسُولُهُ أَحَبَّ إِلَيْهِ مِمَّا سِوَاهُمَا وَمَنْ أَحَبَّ عَبْدًا لَا يُحِبُّهُ إِلَّا لِلّٰهِ وَمَنْ يَكْرَهُ أَنْ يَعُودَ فِي الْكُفْرِ بَعْدَ إِذْ أَنْقَذَهُ اللّٰهُ كَمَا يَكْرَهُ أَنْ يُلْقَى فِي النَّارِ».

**5.** ენესის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამი რამ თუ ადამიანს მოეპოვება, ის ადამიანი რწმენის გემოს გაიგებს. ესენია:*

*ყველაზე მეტად ალლაჰისა და შუამავლის შეყვარება.*

*შეყვარება ყველაფრის, მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების მიზნით შეყვარება.*

*მას შემდეგ, რაც ალლაჰი ურწმუნოების ჭაობიდან გვიხსნის, კვლავ ურწმუნოებაში დაბრუნების ცეცხლში ჩავარდნის მსგავსად საშიშ და საფრთხის მომცველად აღქმა.“ (*ბუხარი, იმანი, 1, იქრაჰი, 1; ედები, 42; მუსლიმი, იმანი, 67. აგრეთვე იხ. თირმიზი, იმანი, 10/2624*).*



٦. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ مُعَاوِيَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:





«ثَلاَثٌ مَنْ فَعَلَهُنَّ فَقَدْ طَعِمَ طَعْمَ الْإِيمَانِ: مَنْ عَبَدَ اللّٰهَ وَحْدَهُ وَأَنَّهُ لَا إِلٰهَ إِلَّا اللّٰهُ وَأَعْطَى زَكَاةَ مَالِهِ طَيِّبَةً بِهَا نَفْسُهُ رَافِدَةً عَلَيْهِ كُلَّ عَامٍ وَلَا يُعْطِي الْهَرِمَةَ وَلَا الدَّرِنَةَ وَلَا الْمَرِيضَةَ وَلَا الشَّرَطَ اللَّئِيمَةَ وَلٰكِنْ مِنْ وَسَطِ أَمْوَالِكُمْ فَإِنَّ اللّٰهَ لَمْ يَسْأَلْكُمْ خَيْرَهُ وَلَمْ يَأْمُرْكُمْ بِشَرِّهِ».

**6.** აბდულლაჰ იბნ მუავიეს გადმოცემის მიხედვით შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ამ სამ რამეს გააკეთებს, რწმენის გემოს გაიგებს:*

*ერთადერთ ალლაჰზე მონა-მსახურება, რწმენა მისი ერთადერთობისა;*

*ყოველ წელს ზექათის გულწრფელად, საკუთარი სურვილით გადახდა;*

*ზექათის გადახდისას ქონების არა ცუდი, არამედ კარგი ნაწილისგან გაღება, რადგან ალლაჰი თქვენგან საუკეთესოს გადახდას კი არა, მხოლოდ ცუდის გაუცემლობას ითხოვს.“ (*აბუ დავუდი, ზექათი, 5/1582*).*



٧. عَنِ الْعَبَّاسِ بْنِ عَبْدِ الْمُطَّلِبِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّهُ سَمِعَ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وسَلَّمَ يَقُولُ:

«ذَاقَ طَعْمَ الْإِيمَانِ مَنْ رَضِيَ بِاللّٰهِ رَبًّا وَبِالْإِسْلَامِ دِينًا وَبِمُحَمَّدٍ رَسُولاً».

**7.** აბბას იბნ აბდულმუთალიბი ალლაჰის შუამავლის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს:

*„ადამიანი, რომელიც გაითავისებს, რომ ალლაჰი — ღმერთი, ისლამი — რწმენა, მუჰამმედი კი შუამავალია და მათგან კმაყოფილი იქნება, რწმენის გემოს გაიგებს!“* (მუსლიმი, იმანი, 56; თირმიზი, იმანი, 10/2623; აჰმედი, 1, 208).





٨. عَنْ حُذَيْفَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اَلنَّظْرَةُ سَهْمٌ مِنْ سِهَامِ إِبْلِيسَ مَسْمُومَةٌ فَمَنْ تَرَكَهَا مِنْ خَوْفِ اللّٰهِ أَثَابَهُ -جَلَّ وَعَزَّ- إِيمَانًا يَجِدُ حَلَاوَتَهُ فِي قَلْبِهِ».

**8.** ჰუზეიფეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჰარამზე შეხედვა ეშმაკის ნასროლი ერთ-ერთი ისარია. ვინც ალლაჰის შიშით მას უარყოფს, ამ საქციელის სანაცვლოდ ალლაჰი გულში ჩაუსახლებს რწმენას, რაც მათ გულს სიამოვნებას შეაგრძნებინებს.“* (ჰაქიმი, IV, 349/7875, ჰეისემი, VIII, 63).



٩. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ... قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«جَدِّدُوا إِيمَانَكُمْ» قِيلَ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ وَكَيْفَ نُجَدِّدُ إِيمَانَنَا؟» قَالَ:

«أَكْثِرُوا مِنْ قَوْلِ (لَا إِلٰهَ إِلاَّ اللّٰهُ)».

**9.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რწმენა განიახლეთ!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, რწმენა როგორ უნდა განვიახლოთ?“

მან უპასუხა:

*„ლა ილაჰე ილლალაჰ“ (არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა) ხშირად წარმოთქვით!“* (აჰმედი, II, 359, ჰაქიმი, IV, 285/7657).





## განმარტებები:

რწმენისა და ისლამის ფასი არასდროს აიწონება, უბრალოდ მათაც საფეხურები აქვთ. ადამიანებისგან ზოგი მასზე დაკისრებულ მოვალეობებისგან მინიმალურს ასრულებს, ზოგიც კი ცდილობს მთელი ენთუზიაზმით, გულწრფელობითა და სიყვარულით, რაც შეიძლება მეტის გაკეთება შეძლოს. სწორედ, ესენი არიან ადამიანები, ვინც რწმენის სულიერებასა და ისლამის სიტკბოს გულით შეიგრძნობენ. მათი გულები დამშვიდებული, ხოლო რწმენა კი განმტკიცებულია. თავიანთი ქმედებისგან უდიდეს სიამოვნებას ღებულობენ. ალლაჰისა და შუამავლის ბრძანებებს სიხარულით ასრულებენ. ისლამის გულისთვის წინააღმდეგობების გადალახვას არ ერიდებიან. წინა პლანზე ალლაჰისა და შუამავლის კმაყოფილების მოპოვებას აყენებენ. რწმენას ამქვეყნიურ ინტერესებზე არ ყიდიან. წითისოფელზე მეტად საიქიოზე ფიქრობენ.

მათ ამ ენთუზიაზმს ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარული ასაზრდოებს. სიყვარული, რომელიც დედის, მამის, შვილის, ყველა ადამიანის, ქონების და საკუთარი თავის სიყვარულზეც კი მაღლა დგას. შუამავლის თანამიმდევრები ამ სიყვარულის მწვერვალზე იმყოფებოდნენ, ისინი ალლაჰის შუამავლის ნებისმიერ სურვილს ასრულებდნენ: „ჩვენი თავი გენაცვალოს, ალლაჰის შუამავალო!“. ყოვლისშემძლე ღმერთსაც ხომ ამგვარი სიყვარულის გამოვლინება სურს.

აიათში ასეა ნაბრძანები:

***„უთხარი: თუ მამები თქვენი, და შვილნი თქვენი, და ძმები თქვენი, და მეუღლენი თქვენი, და წრენი თქვენი, და ქონება, რომელიც მოაგროვეთ, და ვაჭრობა, რომლის შეფერხებაც გაშინებთ, და საცხოვრებელი სახლები, რომელიც კმაყოფილებას გგვრით, უფრო საყვარელია თქვენთვის, უფრო ძვირფასია ალლაჰზე და მის შუამავალზე და მის გზაზე ბრძოლაზე, მაშ, დაელოდეთ, სანამ ალლაჰის ბრძანება მოევლინებოდეს. ხოლო ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უკეთურ ხალხს!“*** (სურა თევბე, აიათი 24).





თუკი ადამიანს ალლაჰი და შუამავალი გულით უყვარს, მათთან დაკავშირებული ყველაფერი უყვარს, ისევე როგორც შეყვარებულებს ერთმანეთის ყველაფერი მოსწონთ და უყვართ. სიყვარული გულში რომ განთავსდება, მის სასიკეთოდ ყველა საქმის შესრულება იოლია. ალლაჰისა და მისი შუამავლის მოსაწონი ღვთისმოსავი ქმედებები სიამოვნებით სრულდება. სხვა არსებებიც ამის შემდეგ მხოლოდ ალლაჰის გამო გვიყვარს. სიძულვილსა და გაბრაზებას ალლაჰის გამო გრძნობ. ცხოვრებაში ყველაფერს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად აკეთებ.

ადამიანისთვის, რომელსაც რწმენა სიამოვნებას ანიჭებს, ყველა ის სიტყვა და ქმედება, რომელიც ალლაჰსა და შუამავალთან აშორებს, ცეცხლზე უფრო მწველი და ტანჯვის მომნიჭებელია. ადამიანს შემეცნებული უნდა ჰქონდეს, რომ რწმენას სამოთხეში, ურწმუნოებას კი ჯოჯოხეთში მიჰყავს. აქედან გამომდინარე, საშინლად ერიდება იმას, რაც რწმენასთან და ალლაჰის კმაყოფილებასთან აშორებს. მთელ ძალისხმევას ანდომებს, რომ შეცდომებს, ცოდვებსა და უყურადღებობას აცდეს, რადგან ყოველი ჩადენილი ცოდვა სამოთხიდან დამაშორებელი თითო ნაბიჯია.

ცოდვების მატებასთან ერთად სამოთხესა და ადამიანს შორის გადაულახავი მანძილი ჩნდება. ყველა ის მორწმუნე, რომელიც ამას შეიმეცნებს, ხშირად სჩადის ისეთ ქმედებებს, რომლებიც ალლაჰსა და შუამავალთან აახლოებს. ღვთისმსახურებებს ფაქიზად ეპყრობა. ზოგ ადამიანს ლოცვის შესრულება ძნელად ეჩვენება, ისინი კი მარხვის მსგავს ღვთისმსახურებებსაც სიამოვნებით ასრულებენ. განსაკუთრებით დიდი სიამოვნებითა და ღარიბებისადმი მადლიერების გრძნობით აღსავსე იხდიან ზექათის ყოველწლიურ გადასახადს. ზექათის გადახდაში ხომ ადამიანს ვნება ყველაზე მეტად უშლის ხელს, მაგრამ ისინი ამ ღვთისმსახურების შესრულებისას დარდს კი არა, ბედნიერებას გრძნობენ. ეს მდგომარეობა მორწმუნეს ზექათის, მოწყალებისა და ქველმოქმედების წყალობით ორივე სამყაროს ბედნიერების მგზავრად აქცევს.





ამის შესახებ **მეორე ჰადისიდან** ვიგებთ, რომ რწმენის სიტკბო შეიგრძნოს ადამიანმა, ზექათი თავისი ნება-სურვილით უნდა გადაიხადოს. რა ბედნიერია ის, ვინც თავისი ქონების საუკეთესო ნაწილისგან ზექათს სიამოვნებით გაიღებს, რადგან აიათში ნაბრძანებია:

***„ვერასდროს მიაღწევთ ღვთისნიერებას, თუ არ გაიღებთ იმას, რაც გიყვართ. და რაც უნდა გაიღოთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის იგი!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 92).

თუკი ასე ვერ მოიქცევი, ქონებისგან საშუალო ხარისხის მაინც უნდა გაიღო. მორწმუნე, როგორც ყველა საკითხთან დაკავშირებით, აქაც გამჭრიახად უნდა მოიქცეს, ქონება უზომოდ არ უნდა გაფლანგოს და ოჯახი მძიმე მდგომარეობაში არ უნდა ჩააყენოს.

მორწმუნემ ამქვეყანას ისე უნდა შეხედოს, როგორც საიქიოს ყანას, ყველა ქმედება ალლაჰის კმაყოფილებისთვის უნდა შეასრულოს. მუდმივად უნდა შეიმეცნებდეს, რომ წუთისოფელი წარმავალი და ხანმოკლეა. ამ შემთხვევაში ის ქმედებები, რომლებიც სხვა ადამიანებს რთულად ეჩვენებათ, მას ძალიან გაუადვილდება. ადამიანებს მიუტევებს და მართალიც რომ იყოს, არ გაეპაექრება. ჯიუტად არ მოიქცევა და მძიმე მომენტშიც კი თაღლითობას არ მიმართავს.

აბდულლაჰ იბნ მესუდი ასე ამბობს:

„ის, ვისაც შემდეგი სამი რამ მოეპოვება, რწმენისგან სიამოვნებას იღებს:

მართალიც რომ იყოს, კამათში არ ჩაებმება, ხუმრობითაც კი ტყუილს თავს აარიდებს და ეცოდინება ის, რომ ალლაჰს რაც მისთვის აქვს დაწერილი, აუცილებლად მოხდება და რაც არ აქვს, არ შეემთხვევა.“ (ჰეისემი, 1, 55; აგრეთვე იხ. აჰმედი V, 317).

ადამიანს, რომელმაც რწმენას ეზიარა, რომელიც ალლაჰის, ისლამისა და შუამავლის სიყვარულით იკვებება, უცხო შეხედულებები, ფიქრები და იდეოლოგია არ გაიტაცებს. მას არ მოიცავს მარჯვნიდან და მარცხნიდან მონაქროლი წარმავალი ვნების ქარები, რადგან მან იცის, რომ მისი რწმენა ყველა რწმენაზე მაღლა დგას, გულით სწამს და მშვიდად ცხოვრობს. გული სიმშ-





ვიდითა და სიყვარულით აქვს აღსავსე. ამ მიზეზით ისლამის გარდა არავითარ შეხედულებასა და ფიქრამდე არ ქვეითდება. შუბლგახსნილი რწმენით ცხოვრობს და ამ საკითხში არავის გაკიცხვასა და შერცხვენას ყურს არ დაუგდებს.

ამ საფეხურამდე მიღწეული ადამიანი ზოგჯერ უყურადღებობაშიც რომ ჩავარდეს და შეცდეს, გონს მოეგება, შეიმეცნებს რა არის საჭირო იმისათვის, რომ მოიპოვოს ალლაჰის, ისლამისა და შუამავლის კმაყოფილება და მაშინვე მათ გაკეთებას იწყებს. ქვემოთ გადმოცემული ამბავი ამის ნათელი მაგალითია:

ერთ დღეს ხალიფა ომარი ﷺ „თევრათის" რამდენიმე ფურცლით ხელში შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ესენი „თევრათის" ნაწილებია. ისინი ჩემს ამხანაგს ზურაიქის შთამომავლების წარმომადგენილს გამოვართვი.

შუამავალს სახეზე ფერი ეცვალა. ამაზედ აბდულლაჰ იბნ ზეიდმა ომარს უთხრა:

„ალლაჰმა ჭკუა წაგართვა? ვერ ხედავ შუამავალს სახეზე როგორი ფერი დაედო?"

ომარი შეცდომას მაშინვე მიხვდა და უთხრა:

„კმაყოფილი ვართ ჩვენი ღმერთის — ალლაჰის, რწმენის — ისლამის, შუამავლის — მუჰამმედის და ჩვენი გიდის — ყურანისგან."

შუამავალს ﷺ სახე გაეხსნა, დარდი მოშორდა. შემდეგ ასე გვამცნო:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, მუსა ჩვენს შორის რომ ყოფილიყო და მასზე მორჩილების გამო მე უარგეყავით, დიდ უმეცრებაში ჩავარდებოდით. თქვენ წილად გხვდათ ჩემი მიმდევრობა, ხოლო მეც თქვენი შუამავლობა მხვდა წილად." (ჰეისემი, 1, 174).*

რა კარგი წილხვედრია! რისთვისაც მადლიერების გამოსახატავად ძალა არ გვეყოფა!

იმ მორწმუნეთა დახასიათება, რომელთაც შეგრძნებული აქვთ რწმენის სიტკბოება, სურა „ენფალში" ასეა გადმოცემული:





***„ უეჭველად, მორწმუნენი არიან ისინი, რომელთაც გულები შიშით უთრთიან, როცა ხსენდება ალლაჰი, ხოლო როცა მისი აიათები ეკითხებათ, რწმენას ჰმატებს იგი და მიენდობიან თავიანთ ღმერთს, ასევე რომელნიც ლოცვას აღავლენენ და ჩვენ რაც ვუბოძეთ, გაიღებენ “ .*** (სურა ენფალი, აიათები 2-3).

მშვიდი და ღმერთზე მინდობილი მორწმუნეების დახასიათება სურა „ფურყანში“ შემდეგნაირადაა მოცემული:

***„ხოლო მოწყალის მსახურნი არიან ისინი, რომელნიც მოკრძალებულად დადიან ქვეყანაზე და როცა უმეცარი შემოხვდებათ ეუბნებიან: „სალამი! რომელნიც ღამეს ატარებენ სეჯდეს აღმვლენი და ფეხზე მდგარნი თავისი ღმერთის წინაშე.“***(სურა ფურყანი, აიათები 63-64).

***„ხოლო როცა მათ შეაგონებენ მათი გამჩენის აიათებით, არ რჩებიან ყრუნი და ბრმანი!“*** (სურა ფურყანი, აიათი 73).

რწმენის ერთ-ერთი პირობა, ცოდვებზე თავის არიდებაა. მორწმუნეები, რომლებმაც იციან, რომ ცოდვა გარეგნულად ტკბილი და სასიამოვნო მოჩანს, მაგრამ სინამდვილეში არაფერია საწამლავისა და სიბინძურის გარდა, ამიტომ ცდილობენ მისგან თავი დაიცვან, გამჩენი ღმერთის წყალობით ამქვეყნადვე შეიგრძნობენ რწმენის უსასრულო სიამოვნებას. ამგვარად, ისინი ეშმაკის საწამლავისგან დაცულნი, მადლმოპოვებული და თან რწმენაგაძლიერებულნი არიან.

ამ საკითხთან დაკავშირებით მუჰამმედ შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ვისაც ქალის სილამაზე მოხიბლავს, მაგრამ მას მაშინვე თვალს აარიდებს, უზენაესი ალლაჰი გულის სიხალვათის მიმნიჭებელი ღვთისმსახურებების მადლს უწყალობებს.*“ (ჰმედი, V, 264, ჰეისემი, V, 63).

ქვემოთ მოცემული ჰადისი კი გამჩენი ღმერთის მონა-მსახურებს მის უსაზღვრო მოწყალებას აჩვენებს, მორწმუნეთათვის დიდ სამახარობლოს შეიცავს:

*„ადამიანი, რომელსაც ბოროტების ჩადენა სურს, მაგრამ გადაიფიქრებს, ყოვლისშემძლე ღმერთი მას უდიდეს სიკეთედ*





*ჩაუთვლის.*“ (ბუხარი, რიქაქი, 31; მუსლიმი, იმანი, 207, 259. აგრეთვე იხ. ბუხარი, თევჰიდი 35, თირმიზი, თეფსირი, 6/3073).

მუსლიმი, რომელიც ცოდვაზე თავის არიდებით, ღვთისმსახურებითა და ღვთისმოშიშობით შეძლებს რწმენას ეზიაროს, შემდეგში მის გაძლიერებას უნდა ეცადოს. ეს კი, როგორც შუამავალი ﷺ გვამცნობს, ფარძზე დამატებით ნაფილე ღვთისმსახურებებით, ალლაჰის გზაზე სამსახურით და ღმერთზე თაყვანისცემითაა შესაძლებელი. **მეხუთე ჰადისში** შუამავალი „ლა ილაჰე ილლალლაჰ“ (არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა) ხშირად წარმოთქმით რწმენის გაძლიერებას გვირჩევს. ის ბედნიერი ადამიანებიც, რომლებიც საიქიოში შუამავლის შუამდგომლობას დაიმსახურებენ, სწორედ ისინი არიან, რომლებიც გულწრფელად წარმოთქვამენ: „ლა ილაჰე ილლალლაჰ“. (ბუხარი, ილიმი, 33; რიქაქი, 51).

ადამიანები, რომელთა გულებიც ცხოვრების ყველა საფეხურზე ქელიმეი თევჰიდს ირეკლავენ, უდიდეს ღმერთთან მიაღწევენ.

როგორც ჰადისებიდან ჩანს, რწმენისგან სიამოვნების მიღების უმთავრესი პირობა სიყვარული, კმაყოფილება და ღმერთზე მინდობაა. თუ კარგად დავაკვირდებით, ჩვენი რწმენა სინამდვილეში ამ საფუძვლებზეა დაფუძნებული. ამას შუამავალი ასე გადმოგვცემს:

*„პოლითეიზმი წყვდიად ღამეში საფას ბორცვზე მავალ შავი ჭიანჭველის მოძრაობაზე უფრო მალულია. უმცირესი პოლითეიზმი დესპოტიზმის სიყვარული და უსამართლოდ რამის სიძულვილია. რა არის რწმენა, თუ არა სიყვარული და სიძულვილი?* (ჰაქიმი, II, 319/3148). *უზენაესი ალლაჰი ხომ ბრძანებს:*

***„უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 31);

ამ მდგომარეობაში, იმისათვის, რომ ადამიანმა რწმენისგან სიამოვნება მიიღოს, დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს საყვარელ და საძულველ ადამიანებს. მუსლიმმა ბედნიერების მოსაპოვე-





ბლად სიყვარულისა და სიძულვილის გამოვლინება დროულად უნდა იცოდეს. რაოდენ ლამაზი მონა-მსახურებაა იმის სიყვარული, რაც ალლაჰს უყვარს და იმის სიძულვილი, რაც მას სძულს.

ამ თვალსაზრისით თუ შევხედავთ, დიდ საფრთხეს შეიცავს და გულს აზიანებს ურწმუნოების გაუთვალისწინებლად, ადამიანის ტალანტის მიხედვით შეფასება. წინააღმდეგ შემთხვევაში იმ ურწმუნო ადამიანის მდგომარეობა მოწონებული და ავტორიტეტი ამაღლებული იქნება, მაგრამ რწმენის გარეშე სხვა მახასიათებლებს არავითარი ღირებულება არა აქვს.

მაგალითად, ურწმუნო ადამიანს შეიძლება ჰქონდეს ტალანტი და იყოს ნიჭიერი, შეიძლება ამქვეყნიურ წარმატებებს მიაღწიოს. მცოდნე ადამიანი შეიძლება დიდი გმირი ან სხვა რამ გახდეს. მის შესახებ თუკი შემდეგნაირად ვიფიქრებთ: „ურწმუნოება ერთ მხარეს, მაგრამ ძალიან კარგი გმირია, სამართლიანად უნდა მოვექცეთ“, გული მისკენ გადაიხრება. ამით კი ადამიანთა თვალში რწმენის მნიშვნელობა სუსტდება და ადამიანებზე ცუდ ზეგავლენას ახდენს.

იმისათვის, რომ რწმენისგან სიამოვნება მივიღოთ, რწმენის სიყვარული უნდა გავახაროთ. უზენაესი ალლაჰი ამას შემდეგნაირად მიგვანიშნებს:

***„იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა. თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში, უთუოდ, ცუდ მდგომარეობაში აღმოჩნდებოდით. მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება, უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი,!“*** (სურა ჰუჯურათი, აიათი 7).

როგორც აიათიდან ჩანს, რწმენასთან მიღწევა და ზიარება მხოლოდ ცოდნით საკმარისი არ არის. ვინაიდან, გამჩენმა ღმერთმა ებრაელი მეცნიერები მაგალითად წარმოგვიდგინა და ისინი ***„წიგნებით დატვირთულ სახედრებს“*** შეადარა. (სურა ჯუმა, აიათი 5).

ასე, რომ ცნობებით გულის მოხატვა და მის მიხედვით ქმედებაა საჭირო. ამისათვის კი გულის განათლებაა აუცილებელი. ამგვარადვე საჭიროა გულის დიდებული ტალანტისკენ მიმართვა.





გული ამ მდგომარეობაში რომ ჩადგება, გამჩენი ღმერთი მას ასწავლის ისეთ რამეებს, რასაც გამყიდველებისგან ვერ იყიდის.

ამ სურვილის ცხოვრებაში განსახორციელებლად ცოდნის სიყვარულიცაა საჭირო. ამის გამო რწმენის სათავედ სიყვარული იქცა და შუამავალმა უზენაეს ალლაჰს რწმენის სიყვარული შეევედრა.

„*ჩემო ალლაჰო, ჩვენ რწმენა შეგვაყვარე და გული რწმენით შეგვიმკე! ურწმუნოება, ცოდვა და ინტრიგა ცუდად მოგვაჩვენე. ჩვენ სწორედ მოქმედთაგანი გაგვხადე!*" (აჰმედი, III, 424).

ბედნიერების საუკუნეში სიყვარული რწმენას შეუერთდა და შუამავლის თანამედროვეთა გულში განთავსდა. ამიტომაც ისინი ოქროს თაობად იქცნენ. მათი გზით მავალმა წმინდანებმაც გულში რწმენის გემო შეიგრძნეს. სწორედაც ჯუნეიდ ბაღდადიმ თქვა:

„სამლოცველოში ღამ-ღამობით ღვთისმსახურების შესრულება უგულისყუროთა გართობაზე უფრო ტკბილია."

იბრაჰიმ იბნ ეთჰემი კი ამბობს:

„ღმერთმანი, ხელმწიფეებმა ჩვენი რწმენით შეგრძნობილი სიტკბოს შესახებ რომ იცოდნენ, მის წასართმევად ომს გამოგვიცხადებდნენ."

მოკლედ, რწმენისგან სიამოვნების მისაღებად, სიყვარულის თავის ადგილზე და სწორად გამოყენებაა საჭირო. ეს ისლამის ერთ-ერთი უმთავრესი წესია.







## გ. განზრახვა და გულწრფელობა

### 1. განზრახვა

١٠. عَنْ عُمَرَ بْنِ الْخَطَّابِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّمَا الْأَعْمَالُ بِالنِّيَّةِ وَإِنَّمَا لِامْرِئٍ مَا نَوَى فَمَنْ كَانَتْ هِجْرَتُهُ إِلَى اللّٰهِ وَرَسُولِهِ فَهِجْرَتُهُ إِلَى اللّٰهِ وَرَسُولِهِ وَمَنْ كَانَتْ هِجْرَتُهُ لِدُنْيَا يُصِيبُهَا أَوِ امْرَأَةٍ يَتَزَوَّجُهَا فَهِجْرَتُهُ إِلَى مَا هَاجَرَ إِلَيْهِ».

**10.** ომარ იბნ ჰატტაბის გადმოცემით, შუამავალმა ﷺ გვამცნო:

*„ქმედებები განზრახვის მიხედვით შეფასდება. ადამიანი რასაც მიზნად დაისახავს, იმის საფასურს იღებს. რომელი ადამიანის, მიზანიც ალლაჰსა და შუამავალთან შეხვედრაა და ასეთი განზრახვით ჰიჯრით გადასახლდება, მისი მოპოვებული მადლი არის ალლაჰსა და შუამავალთან შეხვედრა. ხოლო ადამიანი, რომელიც გზას გაუდგება ამქვეყნიური ქონების ან იმ ქალთან შესახვედრად, რომელზეც ქორწინდება, მისი ქმედებაც დასახული მიზნის მიხედვით ფასდება.“* (მუსლიმი, იმარეთი, 155, აგრეთვე იხ. ბუხარი, ბედულ ვაჰი, 1; იმანი 41; აბუ დავუდი, თალაქი, 10-11/2201; თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 16/1647; ნესაი, თაჰარეთი, 60/75; იბნი-მაჯე, ზუჰდი, 26).







١١. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهَا قَالَتْ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«يَغْزُو جَيْشٌ الْكَعْبَةَ فَإِذَا كَانُوا بِبَيْدَاءَ مِنَ الْاَرْضِ يُخْسَفُ بِأَوَّلِهِمْ وَآخِرِهِمْ» قَالَتْ قُلْتُ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ، كَيْفَ يُخْسَفُ بِأَوَّلِهِمْ وَآخِرِهِمْ وَفِيهِمْ أَسْوَاقُهُمْ وَمَنْ لَيْسَ مِنْهُمْ؟» قَالَ: «يُخْسَفُ بِأَوَّلِهِمْ وَآخِرِهِمْ ثُمَّ يُبْعَثُونَ عَلَى نِيَّاتِهِمْ».

**11.** მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე ﵂ გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა ﷺ გვამცნო:

*„(მომავალში) არმია ქააბაზე თავდასასხმელად გზას დაადგება; უდაბნოში რომ მივა, არმია მიწაში ჩაეფლობა.“*

მე ვკითხე:

— ალლაჰის შუამავალო, როცა მათ შორის იქნებიან ვაჭრები და ისინი, ვინც მათ არ განეკუთვნებიან, ყველა ერთად როგორ ჩაიძირება?

მან მიპასუხა: *„დიახ, ყველა მიწაში ჩაეფლობა, შემდეგ თითოეული მათგანი საიქიოში თავისი განზრახვის შესაბამისად გაცოცხლდება.“* (ბუხარი, ბუიუ, 49; ჰაჯი, 49; მუსლიმი 4-8, აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი, 21/2184, ნესაი, მენასიქი, 112/2877, იბნმაჯე, ფითენი, 30).



١٢. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ اللهَ لَا يَنْظُرُ إِلَى صُوَرِكُمْ وَأَمْوَالِكُمْ وَلٰكِنْ يَنْظُرُ إِلَى قُلُوبِكُمْ وَأَعْمَالِكُمْ».

**12.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს:





*„უზენაესი ალლაჰი არა თქვენს გარეგნობასა და ქონებას, არამედ თქვენს გულსა და ქმედებას უყურებს.“* (მუსლიმი, ბირი, 34. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, ზუჰდი, 9).

## განმარტებები:

ჩანაფიქრს, საბოლოო ნების და გულით მიღებული გადაწყვეტილების ცოდნას განზრახვა ეწოდება. ე. ი. განზრახვა ნათელს ხდის, რა იყო ჩანაფიქრი. აქედან გამომდინარე, ყველა ქმედება და ქმედების სისწორე მიზანთან არის დაკავშირებული, მიზნის შესაბამისად ფასდება...

იმის გამო, რომ მიზანი გულსა და ფიქრებს უკავშირდება, მისი ხმამაღლა წარმოთქმა აუცილებელი პირობა არ არის. მაგრამ ენით წარმოთქმულ მიზანს გული თუ ეწინააღმდეგება, ის მიზანი არ მიიღება.

გულის ყველაზე ფარული გრძნობების მცოდნე ალლაჰმა მიზანთან დაკავშირებით იმ ადამიანებისთვის, რომლებიც ამაოების, სხვებისთვის ზიანის მიყენებისა და თაღლითობისკენ ისწრაფვიან, საპატიო მიზეზის კარები დაკეტა. აქედან გამომდინარე, ყველას უნდა ჰქონდეს მიზანი და უნდა იცოდეს, რომ ვერავის მოატყუებს.

განზრახვა იმდენად მნიშვნელოვანია, რომ ამ მიმართულებით ადათები ღვთისმსახურებად, ზოგჯერ კი ღვთისმსახურება ადათად იქცევა. მაგალითად, მორწმუნე, რომელიც საკუთარი პროფესიის წყალობით თავისი ოჯახისთვის ჰალალ სარჩოს მოიპოვებს და მათ აღზრდას ისლამის მიხედვით ფიქრობს, ამავდროულად ღვთისმსახურების მადლს მოიპოვებს. ადამიანი, როდესაც საჭმელს მიირთმევს ჯანმრთელობის დაცვის მიზნით ღვთისმსახურებით ცხოვრობს, თავისი მიზნის მიხედვით მადლს მოიპოვებს. ამგვარი ლამაზი მიზნებით მოქმედი ადამიანი ერთდროულად, ერთი გასროლით ორ ჩიტს მოკლავს. აიათში ასეა ნაბრძანები:





***„და ვისი სურვილიცაა მონაგარი საიქიოს, ვუმრავლებთ მას თავის საწადელს. ხოლო ვისი სურვილიცაა მონაგარი სააქაოს, ვუბოძებთ მას იქიდან, რამეთუ არ ექნება წილი საიქიოში!“*** (სურა შურა, აიათი 20).

აქედან გამომდინარე, ვინც რწმენის სახელით მადლის მოსაპოვებლად იმოქმედებს, მას ალლაჰი საიქიოში საფასურს ათმაგად გადაუხდის, ამქვეყნადაც წყალობას მოუვლენს და უხვ სარჩოს უბოძებს. თუმცა ალლაჰის ბოძებული ეს სარჩო იმ დროის მანძილზე, რა დროშიც ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გამოიყენება, საიქიო მოგებად იქცევა. ხოლო იმისთვის, ვისაც მხოლოდ ეს ქვეყანა სურს, საიქიოში ხელში არაფერი შერჩება, ამქვეყნადაც მხოლოდ იმას მიიღებს, რაც მისი წილია. ეს მდგომარეობა აჩვენებს სხვადასხვა მიზნით გამოყენებული ერთი და იგივე მოქმედება როგორ ფასს მოიპოვებს.

ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალმა შემდეგი მაგალითები წარმოგვიდგინა:

*„სიტყვას გეტყვით და კარგად დაიმახსოვრეთ! ამქვეყნად ადამიანები ოთხ მდგომარეობაში შეიძლება იხილო:*

*არსებობს ადამიანი, რომელსაც ალლაჰმა ქონება და ცოდნა უბოძა. ამ ადამიანს ქონებისა და ცოდნის გამო ალლაჰის ეშინია და მათგან მოწყალებას გაიღებს. დედ-მამას, ნათესავებს მოინახულებს და იცის, რომ მის ქონებასა და ცოდნაზე ალლაჰს უფლება აქვს. აი, ეს ადამიანი ყველაზე ღირსეულ საფეხურზე დგას.*

*არსებობს ადამიანი, რომელსაც ღმერთმა ცოდნა უბოძა, ქონება კი — არა, მაგრამ ამ ადამიანის მიზანი უეჭველია, ის თავისთვის ამბობს: „ქონება რომ მქონოდა სხვების მსგავსად, სიკეთეს ჩავიდენდი“. აი, ამ ადამიანის მიზანი ითვლება გაკეთებულ საქმედ და სიკეთის მომქმედი ადამიანის მსგავსად ეძლევა ჯილდო.*

*არსებობს ადამიანი, რომელსაც ალლაჰმა ქონება უბოძა, მაგრამ ცოდნა — არა. ის უმეცრად იქცევა და ქონებას თავი-*





*სი ვნების, სურვილების დასაკმაყოფილებლად იყენებს. ქონების მოპოვებისა და ფლანგვის საკითხში ღმერთის არ ეშინია, ნათესავებს არ უყურებს. სრულებით არ ფიქრობს, რომ მის ქონებაზე ალლაჰს უფლება აქვს. აი, ეს ადამიანი ყველაზე დაბალ საფეხურზე დგას.*

*არსებობს ადამიანი, რომელსაც ალლაჰმა არც ქონება და არც ცოდნა უბოძა. (ზემოთ მოხსენიებულ ცუდ ადამიანს შენატრის) „ქონება რომ მქონოდა, იმ ადამიანივით მოვიქცეოდი, მის ნამოქმედარს მეც გავაკეთებდი“. ესეც მიზნით ქმედებაა. ის იტვირთავს იმ ადმიანისოდენა ცოდვას, ვისაც შენატრის.“* (თირმიზი, ზუჰდი, 17/2325; აჰმედი, IV, 231; იბნმაჯე, ზუჰდი, 21*)*.

ისე, როგორც მუბაჰი (რაც ისლამის მიხედვით აკრძალული არ არის, მისი გაკეთება ან არ გაკეთება, რომელიც ან ცოდვას წარმოშობს, ან მადლს) საქმეების კეთილი მიზნით შესრულება ღვთისმსახურებად იქცევა, ხოლო ცუდი მიზნით შესრულებულმა ღვთისმსახურებებმა ადამიანი ცოდვისკენ შეიძლება წაიყვანოს. მაგალითად, საჩვენებლად ან ამქვეყნიური ინტერესებისთვის შესრულებული ღვთისმსახურებები და სიკეთე პატრონისთვის მხოლოდ მძიმე შედეგის მომტანია.

მეორე მხრივ, სიკეთის ჩადენის გულწრფელი გრძნობები დასაწყისშივე ღვთისმსახურებაა. იმის გამო, რომ ადამიანი სუსტი არსებაა, სიკეთის სრულყოფილად შესრულება არ შეუძლია. ამ მდგომარეობაში კარგი მიზანი წრედში ერთვება და ადამიანს მადლს მოაპოვებინებს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მორწმუნის მიზანი ქმედებაზე უფრო სასიკეთოა.“* (ჰეისემი, 1, 61; სუიუთი, ჯამი, II, 194).

ე. ი. ალლაჰის შუამავალმა ადამიანს, რომელსაც გულწრფელად უნდოდა შეჰიდობა, ამცნო, რომ საწოლშიც რომ იწვეს, მაინც შეჰიდობის მწვერვალზეა. (მუსლიმი, იმარე, 156, 157).

ხორასნის ხელმწიფისა და გმირის ამრ იბნ ლეისის მდგომარეობა ამის ცოცხალი მაგალითია. ამრ იბნ ლეისი, გარდაცვალების შემდეგ, ერთ ღვთისმოსავ კაცს ესიზმრა. მათ შორის შემდეგი საუბარი გაიმართა:





„— ალლაჰი როგორ მოგექცა?

— ალლაჰმა მაპატია.

— ალლაჰმა შენ რომელი ქმედების წყალობით გაპატია?

— ერთ დღეს მთის მწვერვალზე ავედი. ზემოდან ჩემს ჯარისკაცებს რომ გადავხედე, მათი მრავალრიცხოვნება მომეწონა და გავიფიქრე:

ნეტა ალლაჰის შუამავლის პერიოდში მეცხოვრა და მას დავხმარებოდი-მეთქი. აი, ამ ნატვრის სანაცვლოდ უზენაესმა ალლაჰმა მომიტევა.“ (ყადი იაზი, შიფა, I, 28-29).

ეს ჰადისი გვიჩვენებს თუ რაოდენ მნიშვნელოვანია გულწრფელი განზრახვა.

მეორე მხრივ, მორწმუნე, რომელსაც კარგი მიზნები აქვს, უნდა ერიდოს ბოროტ ადამიანებთან ყოფნას და მათ საძაგელ საქმეებში მონაწილეობას. რადგან ბოროტება ეპიდემიასავით ვრცელდება. ამავდროს ცოდვილებისა და უსამართლოთა გვერდით ყოფნა მათი რიცხვის გაზრდას უწყობს ხელს, რადგან ზოგიერთი ადამიანი როცა კეთილი მიზნის მქონე ადამიანს ბოროტებთან ერთად ხედავს, ამ ბოროტების მიერ ჩადენილი საზიზღრობები ჭეშმარიტებად ეჩვენებათ.

ადამიანებს საიქიოში თავიანთი მიზნების მიხედვით განსჯიან. ამქვეყნად ბოროტებზე თავს დამტყდარი სატანჯველი კი მათთან ახლოს მყოფ კეთილი გულის ადამიანებზეც ვრცელდება. **მეორე ჰადისში** ვაჭრობის ან უსაფრთხოების მიზნით გზაში მიმავალ საზოგადოებას შერეული კეთილი ადამიანები, ბოროტების საძაგელი მიზნების გამო, შესაძლოა მიწის სიღრმეში აღმოჩნდნენ.

ამ ჰადისიდან ნათლად ჩანს, რომ უბედურება, მხოლოდ დანაშაულის ჩამდენი უსამართლოების კი არა, ამავე დროს მათთვის ამის საშუალების მიმცემ უგულისყუროების სასჯელიცაა. მათ შორის შეიძლება სრულიად უდანაშულონიც მოჰყვნენ. ისინი, ვინც სხვების მიზეზით ამქვეყნად სატანჯველს გადაიტანენ, ყოვლისშემძლე ღმერთი იმქვეყნად უმეტესს მისცემს.





**მესამე ჰადისი** გულწრფელობის უდიდეს მნიშვნელობის გამოხატვასთან ერთად გვიჩვენებს, რომ ის ჩვენთვის ძალიან მნიშვნელოვანი ცხოვრების ნორმაა. აქედან გამომდინარე, ადამიანების შეხედულებებს, სიტყვებსა და ქონებას კი არა, მათ ზრახვებსა და ქმედებებს უნდა შევხედოთ, რადგან ყველაფრის ცენტრი გულია. გულის გაწმენდის შემდეგ გარეგნობას და ამქვეყნიურ სიკეთეებს არავითარი ღირებულება არა აქვს. აიათში ასეა ნაბრძანები:

***„ვერც თქვენი სიმდიდრე და ვერც თქვენი შვილები ვერ დაგაახლოვებენ ჩვენთან, თუ არა ვინც ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. სწორედ მათთვისაა საზღაური ორმაგი, რასაც აკეთებდნენ. და ეგენი იქნებიან სამოთხეში უსაფრთხოდ!“*** **(**სურა სებე, აიათი 37**).**

ამ საკითხთან დაკავშირებით შუამავლის შემდეგ გაფრთხილებას უნდა მივაქციოთ ყურადღება:

*„გამცნოთ ვინ შევლენ სამოთხეში? ისინი ხალხის მიერ სუსტად მიიჩნევიან, გარეგნულადაც გამხდარი მოჩანან და ამის გამო მათ არავინ არაფრად აგდებს, მაგრამ დარწმუნებული თუ იქნებიან, ალლაჰი მათ სურვილებს დააკმაყოფილებს.“* (ბუხარი, ეიმანი, 9, თეფსირი, 68/1; ედები, 61; მუსლიმი, ჯენნეთი, 47).

*„არიან ადამიანები, რომლებიც ხალხისგან შორს დგანან, მაგრამ ალლაჰის მორჩილი და ღვთისმოშიშნი არიან, ალლაჰს ისინი ძალიან უყვარს. მათი მოძებნა არაა საჭირო, რადგანაც ისინი ყოველთვის არიან საჭიროების ადგილას. მათი გულები ჭეშმარიტების კაშკაშა* ლამპრებია, ყველა სირთულესა და უბედურებას დააღწევენ თავს.“ (იბნმაჯე, ფითენი, 16).

ანუ ადამიანების გარეგნობას კი არა, მათ გულებსა და მიზნებს უნდა შევხედოთ. ჩვენთვის ღმერთს ასე უნდა შევევედროთ:

**„ჩემო ალლაჰო! ჩვენი მიზნები შენი სურვილების თანხვედრი გახადე.**

**ამინ!“**





## 2. გულწრფელობა

١٣. عَنْ أَبِي أُمَامَةَ الْبَاهِلِيِّ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ اللهَ لَا يَقْبَلُ مِنَ الْعَمَلِ إِلَّا مَا كَانَ لَهُ خَالِصًا وَابْتُغِيَ بِهِ وَجْهُهُ».

**13.** აბუ უმამე ელ-ბაჰილის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰისთვის მხოლოდ ის ქმედებებია მისაღები, რომელიც მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად გულწრფელად სრულდება.“* (ნესაი, ჯიჰადი, 24/3138).



١٤. عَنْ مُعَاذِ بْنِ أَنَسٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ أَعْطَى لِلّٰهِ وَمَنَعَ لِلّٰهِ وَأَحَبَّ لِلّٰهِ وَأَبْغَضَ لِلّٰهِ وَأَنْكَحَ لِلّٰهِ فَقَدِ اسْتَكْمَلَ إِيمَانَهُ».

**14.** მუაზ იბნ ენესის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ალლაჰისთვის გაიღებს, დაიცავს, ეყვარება, შეიძულებს და წყვილს დააქორწინებს, ის რწმენის სრულყოფილებას იქნება მიღწეული.“* (თირმიზი, ყიამეთი, 60/2521; აჰმედი, III, 438. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სუნნეთი, 15/4681).

١٥. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُمَا قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ سَمَّعَ سَمَّعَ اللهُ بِهِ وَمَنْ رَاءَى رَاءَى اللهُ بِهِ».





**15.** იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ჩადენილ სიკეთეს ადამიანებს სახელის მოხვეჭის მიზნით გააგებინებს, ალლაჰი მათ მიზნებს სააშკარაოზე გამოიტანს. სააშკარაოზე გამოიტანს აგრეთვე, ყველა იმათ თვალთმაქცობას, ვინც იმ სიკეთის შესახებ, რომლის გაკეთებაც სურს, ადამიანებს ამცნობს!"* (მუსლიმი, ზუჰდი, 47-48, აგრეთვე იხ. ბუხარი, რიქაქი, 36; აჰქამი, 9; თირმიზი, ზუჰდი, 48; იბნმაჯე, ზუჰდი, 21).

## განმარტებები:

გულწრფელობა, ადამიანის გულის გაწმენდა, სულიერი დაავადებებისგან გათავისუფლება და ყველა ქცევასა და სიტყვაში მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილებაზე ყურადღების მიქცევა, საჩვენებელი, ადამიანების მოსაწონად და გასაგონად შესრულებული ქმედებებისგან შორს დგომაა. აქედან გამომდინარე, გულწრფელობა გულში დამალული გრძნობაა. ჯუნეიდე ბაღდადის თქმით, გულწრფელობა იმდენად ფარულია, რომ ანგელოზმაც არ იცის და მადლის ხაზინაში ვერ წერს, ეშმაკმა არ იცის და ვერ მოშლის, ადამიანის ვნებამაც არ იცის ის და ვერ გაუთამამდება.

გამჩენ ღმერთს სურს მისი მონა-მსახურები გულწრფელნი იყვნენ:

***„უეჭველად, ჩვენ ზეგარდმოგივლინეთ წიგნი ჭეშმარიტებით. მაშ, თაყვანი ეცი ალლაჰს, მისადმი ხალასი რწმენით!!"*** (სურა ზუმერი, აიათი 2).

***„უთხარი: „მე მებრძანა, რომ თაყვანი ვსცე ალლაჰს, მისადმი ხალასი რწმენით.!"*** (სურა ზუმერი, აიათი 11).

ყოვლისშემძლე ალლაჰი გვამცნობს, რომ ქმედებები რომლებიც გულწრფელობისა და ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გაუთვალისწინებლად არის შესრულებული, არ იქნება მოწონებული. ხოლო ადამიანისთვის გულწრფელად შესრულებული





მცირეოდენი ქმედებაც კი საკმარისია. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„გულწრფელი მორწმუნე იყავი! თუ ასე მოიქცევი შენთვის მცირეოდენი ქმედებაც კი საკმარისი იქნება."* *(ჰაქიმი, IV, 341/7844).*

მაშ ასე, ადამიანმა უნდა იცოდეს, რომ გულწრფელობა სხეულში განთავსებულ სულს ჰგავს და ყველა საქმე ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად უნდა შეასრულოს; თავის ცხოვრებას საფუძვლად გულწრფელობა უნდა დაუდოს; ალლაჰისთვის უნდა გასცეს, ან არ გასცეს; უყვარდეს, ან არ უნდა უყვარდეს; ადამიანებისთვის სიკეთეს გააკეთებს ან მიტითების მიცემის დროს, მუდამ ალლაჰის კმაყოფილებაზე უნდა იფიქროს და ისე იმოქმედოს; ეს შემეცნება თავისი ხასიათის თავისებურებად უნდა აქციოს და ალლაჰის, წიგნების, შუამავლის, ყურანის, მორწმუნეთა მმართველების და ყველა მუსლიმის წინაშე გულწრფელი უნდა იყოს. (მუსლიმი, იმანი, 95).

სულიერად ამ საფეხურზე მდგომი ადამიანის რწმენა სრულყოფილებასთანაა მიღწეული და ისლამის სიტკბოს გაგებას იწყებს, რწმენის სრულყოფილებით გულწრფელობას ამჟღავნებს და ხსნას მოიპოვებს. (აჰმედ, V, 147).

გულწრფელობას ძალიან ბევრი სარგებელი აქვს:

უპირველესად ადამიანს, ეშმაკის ხაფანგისა და ჯოჯოხეთისგან იხსნის.

ღმერთის დახმარებით, ადამიანს ბოროტებასა და გარყვნილებას აშორებს. უკეთილშობილესი ალლაჰის შუმავალი ამ ერთმორწმუნეებს, სუსტების ვედრებების, ლოცვებისა და გულწრფელობის მიზეზით დახმარების შესახებ ამცნობს. (ნესაი, ჯიჰადი, 43/3176).

გულწრფელობა, ღვთისმსახურებების ხარისხს აამაღლებს და ალლაჰის საფეხურებზე მათ მიღებას უზრუნველყოფს. ბევრ თქმულებაში, სადაც ღვთისმსახურებისა და ღმერთის ხსენებისთვის ჯილდოა შეპირებული, ნაბრძანებია:





*„გულწრფელად შესრულება.“* (იხ. ბუხარი, ილიმი, 49; დეავათი, 2; მუსლიმი, სელათი, 12, აბუ დავუდი, სელათი, 36/527; თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 19/1653; აჰმედი, I, 63, IV, 16).

*„რწმენა იმისა, რომ ჯილდო ნამდვილად არსებობს და მას მხოლოდ ალლაჰისგან უნდა ველოდეთ, ე. ი. გულწრფელი განზრახვა.“* (ბუხარი, იმანი, 25, 28, 35, 37, 41; სელათი, 45, 46; ჰიბე 35; თიბ 31, მუსლიმი, იმარე, 117).

ზემოთ ხსენებული პირობები საკმარისია გულწრფელობის დიდი მნიშვნელობის საჩვენებლად.

მოკლედ, ადამიანს ამქვეყნად სიმშვიდეს და საიქიოში კეთილდღეობას გულწრფელობა მოაპოვებინებს. იქ, სადაც გულწრფელობა არ არის, ადამიანს სუსტი პიროვნებების იმედი უჩნდება. მათ კი არც სარგებლის მოტანა შეუძლიათ და არც დარდის უკუგდება. ამის ნათელი მაგალითი ქვემოთ მოცემული შემდეგი ამბავია:

აბუ ჯეჰილის შვილი იქრიმე ისლამის დაუძინებელი მტერი იყო. როცა მუსლიმებმა მექქაზე გაიმარჯვეს, ის გემში ჩაჯდა და გაიქცა. გზად შტორმი ამოვარდა. გემზე მყოფებმა თქვეს:

„ახლა გულწრფელნი იყავით (მხოლოდ ალლაჰისკენ იბრუნეთ პირი)! ვინაიდან, თქვენი ღმერთები აქ სარგებელს ვერ მოგიტანენ.“

ამაზედ იქრიმემ ასე თქვა:

„ღმერთმანი, ზღვაში თუ მხოლოდ გულწრფელობა გიხსნის, ხმელეთზეც გულწრფელობის გარდა ვერაფერი გიხსნის. ჩემო ალლაჰო, სიტყვას გაძლევ, თუკი ამ უბედურებისგან მიხსნი, მუჰამმედთან მივალ და მშვიდობის ხელს გავუწოდებ, ის კი შემხვდება როგორც მიმტევებელი და დიდსულოვანი.“

შტორმისგან გადარჩენილი იქრიმე მუჰამმედ შუამავალთან  მივიდა და ისლამი მიიღო. (ნესაი, თაჰრიმუდ დემი, 14/4064).

ალლაჰის შუამავალი თავისთვის და თავისი ოჯახისთვის ღმერთს გულწრფელობას სთხოვდა, ასე ევედრებოდა:

اَللّٰهُمَّ رَبَّنَا وَرَبَّ كُلِّ شَيْءٍ اجْعَلْنِي مُخْلِصًا لَكَ وَأَهْلِي فِي كُلِّ سَاعَةٍ فِي الدُّنْيَا وَالْآخِرَةِ يَا ذَا الْجَلَالِ وَالْإِكْرَامِ

*„ჩვენო და ყველა არსებულის გამჩენო ღმერთო, ჩემო ალლაჰო! მე და ჩემი ოჯახი ამქვეყნად და საიქიოში შენს წინაშე მუდმივად გულწრფელებად გვამყოფე. სრულყოფილო და მოწყალე ჩემო ალლაჰო!“* (აბუ დაუდი, ვითრი, 25/1508; აჰმედი, IV, 369. აგეთვე იხ. თირმიზი, დეავათი, 30/3419).

ყურანი გვამცნობს, რომ სხვა შუამავლებიც გულწრფელი მონა-მსახურები იყვნენ. მათი ქადაგების მიზანი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გარდა სხვა არაფერი არ იყო და ყველა იმ წინადადებას უარყოფდნენ, რომელიც მათ ქადაგების შეწყვეტისკენ მოუწოდებდა.

იმის გამო, რომ გულწრფელობა ის გრძნობაა, რომლის შესახებაც მხოლოდ ალლაჰმა იცის, მის საფასურსაც მხოლოდ ალლაჰი გასცემს. მისი წყალობა შეუფასებელია და ამისთვის არც არავის ეყოფა ძალა.

საიქიოს დიდი უბედურება, თვალთმაქცობა გულწრფელობის კონტრასტს წარმოადგენს. იმ ქმედებებში, რომლის შესრულებაც საჭიროა ალლაჰის გამო, ადამიანის მოზიარედ დაწესება ნიშნავს ალლაჰის არასაკმარისად ჩათვლას და სხვა გზებით დახმარების ძიებას. ეს კი ქმედებების სამაგიეროს დამკარგავი გულის ავადმყოფობა და რწმენის სისუსტეა. იმის გამო, რომ ყოვლისშემძლე ღმერთმა ყველაფერი იცის რაც გულში ხდება, ყოველგვარი მიზნისა და ფიქრის მისგან დამალვა შეუძლებელია. ქვემოთ მოცემული ჰადისი გვიჩვენებს თუ რა სამწუხარო დასასრული ელოდებათ თვალთმაქცებს:

*„განკითხვის დღეს პირველად შეჰიდად დაცემული ადამიანი განისჯება. მას ალლაჰის წინაშე წარადგენენ. გამჩენი ღმერთი მას ბოძებულ სიკეთეებს შეახსენებს, ისიც გაიხსენებს მათ და აღწერს.*

*ამაზე ღმერთი ბრძანებს:*





*კი მაგრამ მათ სანაცვლოდ რა გააკეთე?*

*ისიც უპასუხებს:*

*შეჰიდად დაცემამდე შენს გზაზე ვიბრძოდი.*

*ტყუილს ამბობ! შენ იმიტომ იბრძოდი, რომ შენზე ეთქვათ: „როგორი გმირიაო!“ ასეც თქვეს. შემდეგ ღმერთის ბრძანებით ამ კაცს ჯოჯოხეთში ჩააგდებენ.*

*შემდეგ მის წინაშე მცოდნე ადამიანს მოიყვანენ, რომელიც ამ ცოდნას სხვებს ასწავლიდა და ყურანს კითხულობდა. ღმერთი ბოძებულ სიკეთეებს მასაც შეახსენებს. ისიც გაიხსენებს და აღწერს.*

*უზენაესი ალლაჰი კითხავს:*

*„კარგი და მათ სანაცვლოდ რა გააკეთე?*

*ის ადამიანი უპასუხებს:*

*„მეცნიერება შევისწავლე, სხვასაც ვასწავლე და შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად ყურანი ვიკითხე.“*

*დიადი ღმერთი ეტყვის:*

*„ტყუილს ამბობ! შენ მეცნიერება იმიტომ ისწავლე, რომ შენზე ეთქვათ — „სწავლულია“. ყურანს იმიტომ კითხულობდი, რომ ეთქვათ: „რა ლამაზად კითხულობსო“. ამიტომ ამ ადამიანის ჯოჯოხეთში ჩაგდებას ბრძანებს.*

*შემდეგ მოიყვანენ პიროვნებას, რომელსაც ალლაჰმა მრავალგვარი ქონება და შესაძლებლობები უბოძა. ღმერთი ბოძებულ სიკეთეებს მასაც შეახსენებს. ისიც გაიხსენებს მათ და აღწერს.*

*დიადი ღმერთი კითხავს:*

*„კარგი და შენ ამ სიკეთეების სანაცვლოდ რა გააკეთე?“*

*ის ადამიანი უპასუხებს:*

*„არ გამიცია არც ერთ ისეთ ადგილზე, სადაც შენ არ გინდოდა რომ გამეცა და არ დამნანებია შენს სასურველ ადგილზე ხარჯვა, მხოლოდ შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად გავსცემდი.“*





*დიადი ღმერთი ეტყვის:*

*„ტყუილს ამბობ. „რა გულუხვი კაციაო“ რომ ეთქვათ, ამიტომაც აკეთებდი ყველაფერს. შენზე ასეც თქვეს.“ მისი ბრძანებით მასაც ჯოჯოხეთში ჩააგდებენ“. (*მუსლიმი, იმარე, 152*).*

როგორც ჩანს, გულწრფელობის დაკარგვა ალლაჰის კმაყოფილებასა და საიქიოს ჯილდოს გვაკარგვინებს. ის მიგვერეკება ისეთი სიბრიყვისკენ, როგორიცაა უპატივცემულო აპლოდისმენტები. საბოლოოდ კი არც ალლაჰის კმაყოფილება შეგვრჩება და ვერც ადამიანების მოწონებას ვერ დავიმსახურებთ, რადგან ადამიანის თვალთმაქცური მიზნები უდიდეს ალლაჰს სააშკარაოზე გამოაქვს და მას არცხვენს. ხოლო ადამიანის თვალთმაქცობა რომ გამომჟღავნდება, ადამიანთა გულები მისგან ბრუნდება. მეორე მხრივ, უდიდესი ალლაჰი თვალთმაქცის ქმედებების გამოაშკარავებით აჩვენებს, რომ მას ამ ადამიანის გასამრჯელო ჩვეულებრივ ამქვეყნიური ინტერესების დონემდე დაჰყავს.

ალლაჰის შუამავალი გადმოგვცემს:

*„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: მე ვარ არსება, რომელიც მოზიარეს არ საჭიროებს. ვინც ღვთისმსახურებას ალავლენს სხვისთვის საჩვენებლად და მოზიარეს გამიჩენს, მარტოდმარტო დავტოვებ მასთან, რაც მოზიარედ გამიხადა.“* (მუსლიმი, ზუჰდი, 46).

ეს ნიშნავს, რომ ამის შემდეგ საფასურს ალლაჰისგან კი არა, იმათგან უნდა ელოდეს, ვის საჩვენებლადაც ეს ქმედება ჩაიდინა. უმრავლეს შემთხვევაში კი ადამიანებს ბევრი არაფერი შეუძლიათ. რომც შეეძლოთ, ღმერთის ჯილდოსთან შედარებით მას არავითარი ფასი არა აქვს.

ამ მიზეზით შუამავლის თანამიმდევრები გულწრფელობას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ და თვალთმაქცობას ერიდებოდნენ. ქვემოთ მოცემული ებუ ჰურაირას ნათქვამი საკმარისია იმის საჩვენებლად, თუ რაოდენ შორს იდგნენ შუამავლის თანამიმდევრები თვალთმაქცობისგან:





„ადამიანი როცა მარხულობს, შესაბამისად მოიქცეს და თავი მოიწესრიგოს, მას მარხვის ზეგავლენა არ უნდა დააჩნდეს!“ (ბუხარი, ელ-ედებულ მუფრედი. 1303).







# დ. ცოდნა და ქმედება

## 1. ცოდნის ღირსება

١٦. عَنْ أَبِي الدَّرْدَاءِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَنْ سَلَكَ طَرِيقًا يَطْلُبُ فِيهِ عِلْمًا سَلَكَ اللهُ بِهِ طَرِيقًا مِنْ طُرُقِ الْجَنَّةِ وَإِنَّ الْمَلَائِكَةَ لَتَضَعُ أَجْنِحَتَهَا رِضًا لِطَالِبِ الْعِلْمِ وَإِنَّ الْعَالِمَ لَيَسْتَغْفِرُ لَهُ مَنْ فِي السَّمٰوَاتِ وَمَنْ فِي الْأَرْضِ وَالْحِيتَانُ فِي جَوْفِ الْمَاءِ وَإِنَّ فَضْلَ الْعَالِمِ عَلَى الْعَابِدِ كَفَضْلِ الْقَمَرِ لَيْلَةَ الْبَدْرِ عَلَى سَائِرِ الْكَوَاكِبِ وَإِنَّ الْعُلَمَاءَ وَرَثَةُ الْأَنْبِيَاءِ وَإِنَّ الْأَنْبِيَاءَ لَمْ يُوَرِّثُوا دِينَارًا وَلَا دِرْهَمًا وَرَّثُوا الْعِلْمَ فَمَنْ أَخَذَهُ أَخَذَ بِحَظٍّ وَافِرٍ».

**16.** აბუ დერდას გადმოცემის მიხედვით ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ადამიანი ცოდნის მოპოვების სურვილით გზას თუ დაადგება, ალლაჰი იმ ადამიანს სამოთხის გზებიდან ერთ-ერთზე დააყენებს. ანგელოზები იმის გამო, რომ მისი ნამოქმედარი მოსწონთ, ცოდნას მოწყურებულ ადამიანს თავისი მფარველობის ქვეშ აიყვანენ. ყველაფერი, რაც ცასა და დედამიწას შორის არსებობს, წყლის ქვეშ არსებული თევზებიც კი სწავლულისათვის ალლაჰს მიტევებას სთხოვენ. სწავლულებსა და მონებს შორის სიკაშკაშე სხვა ვარსკვლავებთან შედარებით სავსე მთვარის სიკაშკაშეს*





*ჰგავს. სწავლულები შუამავლების მემკვიდრეები არიან. შუამავლები მემკვიდრეობად არა ოქროსა და ვერცხლს არამედ ცოდნას ტოვებენ. ის ვინც ამ მემკვიდრეობას აიღებს, დიდი წილი ექნება აღებული.*" (აბუ დავუდი, ილიმი, 1/6341; თირმიზი, ილიმი, 19/2682. აგრეთვე იხ. ბუხარი, ილიმი, 10, იბნმაჯე, მუყადდიმე, 17).



١٧. عَنْ أَبِي أُمَامَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«فَضْلُ الْعَالِمِ عَلَى الْعَابِدِ كَفَضْلِي عَلَى أَدْنَاكُمْ» ثُمَّ قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «إِنَّ اللّٰهَ وَمَلَائِكَتَهُ وَأَهْلَ السَّمَاوَاتِ وَالْأَرَضِينَ حَتَّى النَّمْلَةَ فِي جُحْرِهَا وَحَتَّى الْحُوتَ لَيُصَلُّونَ عَلَى مُعَلِّمِ النَّاسِ الْخَيْرَ».

**17.** აბუ უმამეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*სწავლულები მონებზე იმდენად მაღლა დგანან, რამდენადაც მე ვდგავარ თქვენს შორის ყველაზე დაბლა მდგომზე მაღლა. უეჭველია, რომ უზენაესი ალლაჰი, მისი ანგელოზები, ცასა და მიწაზე არსებული ყველა სულიერი არსება, ბუდეში მყოფი ჭიანჭველები და თევზებიც კი სიკეთის მთესველ ადამიანებისთვის ევედრებიან.*" (თირმიზი, ილიმი, 19/2685).



١٨. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: كَانَ أَخَوَانِ عَلَى عَهْدِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَكَانَ أَحَدُهُمَا يَأْتِي النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ وَالْآخَرُ يَحْتَرِفُ فَشَكَا الْمُحْتَرِفُ أَخَاهُ إِلَي النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«لَعَلَّكَ تُرْزَقُ بِهِ».





**18.** ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„შუამავლის დროს ორი ძმა ცხოვრობდა. ამათგან ერთ-ერთი (ცოდნის შესასწავლად) შუამავალთან მივიდა, მეორე კი მუშაობდა თავისი პროფესიით. ერთ დღეს ძმა, რომელიც მუშაობდა, მეორე ძმას შუამავალთან უჩივლა.

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„შესაძლოა, შენ მისი წყალობით შოულობ სამუშაოს და მისი წყალობით გებოძება სარჩო.“* (თირმიზი, ზუჰდი, 33/2345).



١٩. عَنْ أَبِي سَعِيدٍ الْخُدْرِيِّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَنْ يَشْبَعَ الْمُؤْمِنُ مِنْ خَيْرٍ يَسْمَعُهُ حَتَّى يَكُونَ مُنْتَهَاهُ الْجَنَّةَ».

**19.** აბუ საიდ ელ-ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მორწმუნე სანამ არ მიაღწევს საბოლოო სამყოფელ სამოთხეს, სწავლით ვერ დაკმაყოფილდება.“* (თირმიზი, ილიმი, 19/2686).

## განმარტებები:

ცოდნა სინამდვილეში *უზენაესი ალლაჰის* მახასიათებელია და ადამიანებთან მიმართებაში გადატანითი მნიშვნელობით გამოიყენება. ადამიანი ალლაჰისგან ცოდნის რა წილსაც მიიღებს, იმ თანაფარდობით ღირსებასა და ფასს მოიპოვებს.

ისლამის გარდა არ არსებობს სხვა რელიგია, რომელიც ცოდნას ასეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდეს. წმინდა წიგნ ყურანში სიტყვა „ცოდნა“ და ამ სიტყვის სინონიმები ასობით ადგილზე მეორდება. ადამიანს ღმერთის ცნობა, წმინდა წიგნისა და სუნნეთის შესწავლა, ამქვეყნისა და საიქიოს ბედნიერების მომპოვებე-





ლი ცნობების მოძიება მოეთხოვება. მცოდნე ადამიანები ყურანში შემდეგნაირადაა შექებული:

***„აღამაღლებს ალლაჰი, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან და რომელთაც ებოძათ ცოდნა ხარისხებით.“*** **(**სურა მუჯადელე, აიათი 11**).**

***„ეშინიათ ალლაჰის მის მსახურთაგან ცოდნის მქონეთ“*** **(**სურა ფათირი, აიათი 28**).**

***„ეს იგავები მოგვაქვს ხალხთათვის, მაგრამ არ შეიმეცნებენ, გარდა მცოდნეთა! “*** **(**სურა ანქებუთი, აიათი 43**).**

უზენაესმა ალლაჰმა მუჰამმედ შუამავალს ﷺ უბრძანა, მას მხოლოდ ცოდნის გაზრდას შევედრებოდა, ცოდნის გარდა სხვა რამისთვის „მომატების“ ვედრება არ უბრძანებია.

აიათში ნაბრძანებია:

وَقُلْ رَبِّ زِدْنِي عِلْمًا

***„და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა!“*** **(**სურა თაჰა, აიათი 114**).**

ალლაჰის შუამავალმა ჰადისებში ცოდნის ჭეშმარიტი მაძიებლებისთვის მნიშვნელოვანი ცნობები გადმოგვცა. ძალიან ბევრი ჰადისი შეეხება ცოდნასა და მის ღირსებებს. მათგან ერთი ნაწილი შემდეგია:

*„ადამიანი, რომელიც ცოდნის მისაღებად სახლიდან გაემგზავრება, სახლში დაბრუნებამდე ალლაჰის გზაზე დგას.“ (*თირმიზი, ილიმი, 2/2647*).*

*„ადამიანს, რომელიც ისლამის ასაღორძინებლად ცოდნის მოპოვებისას გარდაიცვლება, სამოთხეში მასსა და შუამავლებს შორის, მხოლოდ ერთი საფეხური სხვაობა იქნება.“ (*დარიმი, მუყადდიმე, 32*).*

*„მხოლოდ შემდეგი ორი ადამიანის უნდა შეგშურდეს:*





*ადამიანის, რომელიც ალლაჰის ნაბოძებ ქონებას ღმერთის გზაზე დახარჯავს.*

*ადამიანის, რომელიც ალლაჰის ნაბოძებ ცოდნას საჭირო ადილზე გამოიყენებს და მას სხვებსაც ასწავლის.“ (*ბუხარი, ილიმი, 15., ზექათი 5; აჰქამი, 3, მუსლიმი, მუსაფირუნი, 268*).*

*„ალლაჰს, ვისთვისაც სიკეთე უნდა, მას რწმენის საკითხების დეტალურად მცოდნეს გახდის.“ (*თირმიზი, ილიმი, 1/2645*).*

შუამავლები მემკვიდრეობად ამქვეყნიურ ქონებას კი არა, ცოდნას ტოვებდნენ. მათ ხელთარსებულ ქონებას კი თავიანთი მიმდევრების სასარგებლოდ იყენებდნენ. ისლამის სწავლულები ამ მემკვიდრეობის, შუამავლის თუნდაც ერთი ჰადისის, მოსაპოვებლად წლობით მოგზაურობდნენ. ცხოვრების წესად ჰქონდათ გათავისებული ალლაჰის შუამავლის შემდეგი ჰადისი:

*„ცოდნა მორწმუნის დაკარგული ნივთია, ყველაზე სამართლიანია მისი აღება იქიდან, სადაც იპოვის.“* (თირმიზი, ილიმი, 19/2687; იბნმაჯე, ზუჰდი, 15).

სწავლულებმა კარგად იცოდნენ, რომ ცოდნის შეძენა და მისი ადამიანებისთვის გადაცემა ყველაზე ღირსეული მოწყალებაა, ამიტომაც მიუხედავად ბევრი სიძნელეებისა, ცოდნა განავითარეს და დღევანდელობამდე მოიტანეს.

მცოდნე ადამიანი მარტო თავის თავს კი არა, სხვებსაც აძლევს სარგებლობას. ისე; როგორც ადამიანების არსებობისა და სიცოცხლის გაგრძელებისთვის აუცილებელია საჭმელ-სასმელი, რწმენით ცხოვრებისა და მარადიული ხსნის მოპოვებისთვის ცოდნის მიღებაა აუცილებელი, რადგან ღვთისმსახურებები და მონა-მსახურების კეთილდღეობა ცოდნასთანაა დაკავშირებული. სწავლულების სიტყვები მკვდარ გულებს აცოცხლებს, სულს შთაბერავს. ალლაჰის შუამავალი სწავლულებთან ერთად ყოფნას შემდეგნაირად გვირჩევს:

*„ლოყმან ექიმმა შვილს უთხრა: სწავლულთა (და ბრძენთა) საზოგადოებაში იყავი! ბრძენთა სიტყვას მოუსმინე! რადგან*





*უზენაესი ალლაჰი მკვდარ გულს სიბრძნის შუქით ისე აცოცხლებს, როგორც მკვდარ მიწას წვიმის წვეთები.“ (*ჰეისემი, 1, 125*).*

როცა სწავლულები ადამიანებს სიკეთისა და ღვთისნიერი ქმედებებისკენ მოუწოდებენ, მათი ნამოქმედარით სიკეთისგან მადლს იგებენ. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც თავის ცოდნას სხვას გადასცემს, იმდენ გასამრჯელოს მიიღებს, რამდენსაც ამ ცოდნის მიხედვით მოქმედი ადამიანი, რომელსაც მიღებული მადლისგან არაფერი აკლდება.*“ (იბნ მაჯე, მუყადდიმე, 20).

სხვა სულიერი არსებებიც ისე სარგებლობენ სწავლულთა ცოდნისგან, როგორც ადამიანები. ვინაიდან, ადამიანებს სწავლულებისგან მიღებული ცოდნის წყალობით უყალიბდებათ მაღალი ზნეობა და შედეგად სხვა არსებებს ლმობიერად, გულისხმიერად და სიყვარულით ეპყრობიან. ამის წყალობით კი ყველა არსება სიმშვიდეს ჰპოვებს და დედამიწაზე ბარაქა მოდის. აქედან გამომდინარე, დედამიწაზე არსებული ყველაფერი სწავლულისათვის ღმერთს ევედრება და მიტევებას სთხოვს. ანგელოზებიც კი განათლების მიმღებს ემსახურებიან, მისდამი პატივისცემას იჩენენ, მას იცავენ და მის დასახმარებლად ყოველ წუთს მზად არიან.

*უზენაესი ალლაჰი* რწმენისა და ადამიანების სამსახურისთვის მეცნიერებით დაკავებულ ადამიანებს საქმეს უადვილებს და მათ უბოძებს სარჩოს ადგილიდან, საიდანაც იმედოვნებენ. სწავლულთა დამხმარეები კი ჯილდოვდებიან ამქვეყანასა და საიქიოშიც. შესაძლოა მათ, ვისაც ამქვეყნიური ქონება აქვთ, ხვავი-ბარაქა ცოდნის მიღების მწყურვალთა დახმარებისთვის ებოძებათ.

**მეოთხე ჰადისში** ცოდნა აღწერილია, როგორც ადამიანის სამოთხეში წამყვანი სიკეთე.

იმ მიზეზით, რომ ის ადამიანს ასწავლის ალლაჰთან დამაახლოებელ ქმედებებს, ყველაზე მაღლა მდგომი სიკეთე ცოდნაა. აქედან გამომდინარე, ჭკვიანი მორწმუნე მთელი სიცოცხლე ცოდნის მიღებასა და მის მიხედვით ქმედებას ცდილობს. ის შეი-





მეცნებს, რომ ცოდნა ადამიანს სამოთხის გზისკენ უბიძგებს. მან იცის, რომ ცოდნა უწყვეტი სიკეთეა.

აბდულაჰ იბნ მესუდი შემდეგ რჩევას იძლევა:

„სანამ გარდაიცვლებოდეთ, ცოდნით აღიჭურვეთ. მისი გაქრობა მცოდნეთა გაქრობაა. ცოდნით აღიჭურვეთ, რადგან ადამიანმა არასდროს იცის ის რა დროს დასჭირდება.“ (დარიმი, მუყადდიმე. 19).

ყველა ბოროტებისა და სისაძაგლის სათავე უმეცრებაა. ურწმუნოება და პოლითეიზმიც კი უმეცრებისგან საზრდოობს. ამის გამო *უზენაესი ალლაჰი* ასე ბრძანებს:

***„ფრთხილად, უმეცართაგანი არ იყო!“*** (სურა ენლამი, აიათი 35).

***„უმეცრებს ზურგი შეაქციე!“*** (სურა ელრაფი, აიათი 199).

საჭიროა ყურადღება მივაქციოთ იმას, რომ აიათებსა და ჰადისებში შექებული ცოდნა უპირველესად ალლაჰის, მისი აიათების, რწმენისა და საიქიოს შემეცნებაა, ე. ი. ჭეშმარიტების შეცნობა. ამ ცოდნას ადამიანი ქმნილებიდან მის გამჩენამდე მიჰყავს. ხოლო ფიზიკის, ქიმიის და სხვა მსგავსი მეცნიერებების შესწავლას და სწავლებას ადამიანი ალლაჰთან მიჰყავს. ცოდნა, რომელიც მხოლოდ გონებას ავსებს და რომელსაც ჭეშმარიტებასთან არ მივყავართ, ცოდნად არ ჩაითვლება. სხვაგვარად რომ ვთქვათ, უნდა ვეცადოთ, რომ ყველაფერი გონებაში კი არ მოვათავსოთ, არამედ უნდა ვეცადოთ ამოვხსნათ სამყაროს საიდუმლოებები და გამოცანები.

*უზენაესი ალლაჰი* მცოდნეებს ასე ურჩევს:

***„განა ის, ვინც მორჩილად ატარებს ღამის საათებს, სეჯდეზე გართხმული ან მდგომი, უფრთხილდება საიქიოს და სასოებს წყალობას თავისი ღმერთისგან, უთხარი: „განა თანასწორნი არიან განსწავლულნი და უვიცნი?!“ უეჭველად, შეიგონებენ მხოლოდ ბრძენკაცნი, ჭკუასაკითხნი!“*** (სურა ზუმერი, აიათი 9).

აიათის მიხედვით, „მცოდნენი“ არიან ადამიანები, რომლებიც ღამე ღვთისმსახურებისთვის დგებიან, სეჯდეს ასრულებენ,





ლოცვაზე დგანან, საიქიოზე ფიქრობენ, ეშინიათ და მხოლოდ ღმერთის მოწყალების იმედი აქვთ. ხოლო ადამიანები, რომელთაც ცოდნა აქვთ, მაგრამ მის შესაბამისად არ ცხოვრობენ, „უცოდინრების“ დონემდე არიან დაშვებული.

## 2. სასარგებლო ცოდნა

٢٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اَللّٰهُمَّ انْفَعْنِي بِمَا عَلَّمْتَنِي وَعَلِّمْنِي مَا يَنْفَعُنِي وَزِدْنِي عِلْمًا».

**20.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, შუამავალი უზენაეს ალლაჰს ასე ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო, წილად მარგუნე ბედნიერება, გამოვიყენო ადრე ჩემს მიერ ნასწავლი, მიმაღებინე სასარგებლო ცოდნა და ჩემი ცოდნა გამიღრმავე.“* (თირმიზი, დეავათი, 128/3599; იბნმაჯე, მუყადდიმე, 23, ჰაქიმი, I, 690/1879)



٢١. عَنْ زَيْدِ بْنِ أَرْقَمَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: كَانَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«اَللّٰهُمَّ إِنِّي أَعُوذُ بِكَ مِنْ عِلْمٍ لَا يَنْفَعُ وَمِنْ قَلْبٍ لَا يَخْشَعُ وَمِنْ نَفْسٍ لَا تَشْبَعُ وَمِنْ دَعْوَةٍ لَا يُسْتَجَابُ لَهَا».

**21.** ზეიდ იბნ ერქამის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ღმერთს ასე ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო! უსარგებლო ცოდნის, დაუმორჩილებელი გულის, დაუოკებელი ვნებისა და შეუსმენელი ვედრებისგან შენ შევაფარებ თავს!“* (მუსლიმი, ზიქირ, 73. აგრეთვე იხ. ნესაი, ისთიაზე, 13, 65).



٢٢. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَثَلُ الَّذِي يَجْلِسُ يَسْمَعُ الْحِكْمَةَ ثُمَّ لَا يُحَدِّثُ عَنْ صَاحِبِهِ إِلَّا بِشَرِّ مَا يَسْمَعُ كَمَثَلِ رَجُلٍ أَتَى رَاعِيًا فَقَالَ: يَا رَاعِي أَجْزِرْنِي شَاةً مِنْ غَنَمِكَ قَالَ: اذْهَبْ فَخُذْ بِأُذُنِ خَيْرِهَا فَذَهَبَ فَأَخَذَ بِأُذُنِ كَلْبِ الْغَنَمِ».

**22.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„იმ ადამიანის მდგომარეობა, რომელიც მეცნიერთა საზოგადოებაში ბრძნულ სიტყვებს გაიგონებს, შემდეგ მის გვერდით მჯდომი მეცნიერისგან მოსმენილის ცუდ მხარეს გადმოსცემს, ამგვარი ადამიანის მდგომარეობა ასეთია:*

*ერთი კაცი მწყემსთან მივიდა და უთხრა:*

*„მწყემსო, შენი ფარიდან ერთი ცხვარი დასაკლავად მომეცი.“*

*მწყემსმა უპასუხა:*

*„წადი, ყველაზე კარგი ცხვარი ყურით დაიჭირე და მომიყვანე!“*

*ის კაცი წავიდა და იმოდენა ცხვრის ფარაში ყურით ძაღლი დაიჭირა.“* (იბნმაჯე, ზუჰდი, 15; აჰმედი, II, 353, 405, 508, ბეიჰაქი, შუაბ II, 268, ჰეისემი I, 128*)*.





## განმარტებები:

მუსლიმი ადამიანი უპირველესად იმ ცოდნით სარგებლობს, რომელსაც ფლობს, მის შესაბამისად მოქმედებს, საუკეთესო მონა-მსახუროებრივ ცხოვრებას ეწევა, ცდილობს შეიძინოს ცოდნა, რომელიც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაში დაეხმარება. ამავდროულად ამგვარი კარგი მიზნის ასასრულებლად და ცოდნის გასაზრდელად ალლაჰს ევედრება.

ცოდნის გამოყენების ყველაზე დიდი ნიშანი ადამიანის ღვთისმოშიშობა და ღმერთის ბრძანებებზე მორჩილებაა. ადამიანი, რომელიც ცოდნას ფლობს, მისით სარგებლობს და ასევე მოქმედებს მის მიხედვით, ღვთიური სატანჯველის შიშით ალვსილი ღვთისმოშიშად ცხოვრობს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, რომ ალლაჰის წინაშე თქვენს შორის ყველაზე ღვთისმოშიში და მისი ყველაზე კარგი მცოდნე მე ვარ!“* (ბუხარი, იმანი, 13, ედები, 72).

როდესაც ცოდნა იზრდება, ამის პარალელურად იზრდება ღვთისმოშიშობის დონე. იმის გამო, რომ ალლაჰის შუამავალმა ღმერთი ყველაზე უკეთ იცოდა, ყველაზე მეტად ღვთისმოშიშიც თავად იყო.

სასარგებლო ცოდნა ადამიანს ცხოვრებაში ეხმარება, ამავდროულად ის საიქიო კაპიტალიცაა. ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ მუსლიმი თავის ცოდნას მოსწავლეებს თუ გადასცემს და დატოვებს ქმნილებებს, გარდაცვალების შემდეგ მისი ამქვეყნიური მოღვაწეობის ნუსხა არ იხურება და მას მადლი ისევ ეწერება. (მუსლიმი, ვასიეთი, 14).

გამომდინარე აქედან, უნდა ვეცადოთ მივიღოთ ცოდნა, რომელსაც გამოვიყენებთ და ამავდროულად სხვა ადამიანებსაც შევთავაზებთ, არასაჭირო რამეებზე დრო არ უნდა დავკარგოთ. ქვემოთ მოცემული იბნ შირინის სულიერი მდგომარეობა ამის მაჩვენებელია:





ის ასე გადმოგვცემს:

„მეჩეთში შევედი. ამირ იბნ აბდურრაჰმანი რომელიღაც ისტორიას ყვებოდა, ჰუმეიდი კი მეცნიერებას ასწავლიდა. იმაზე ფიქრში, ამათგან რომელ რგოლში დავმჯდარიყავი, ჩამთვლიმა. მესიზმრა, ვიღაც მოვიდა და მითხრა:

*„რომლის რგოლში დავჯდეო, ფიქრობ?! თუ გინდა გაჩვენებ ჰუმეიდის გვერდით მჯდარ ჯიბრილის ადგილს!“* (დარიმი, მუყადდიმე, 32).

რაც ნიშნავს, რომ საზოგადოებაში, რომელიც სასარგებლო ცოდნის მიღებითაა დაკავებული, მთავარანგელოზებიც მობრძანდებიან. ეს საკმარისი მტკიცებულებაა იმისათვის, რომ სასარგებლო ცოდნის მიღება ღირსეული საქმეა.

მეორე მხრივ, ცოდნა უკიდეგანო ოკეანეა. ყველაფრის შესწავლა ადამიანის ძალებს აღემატება. ამიტომ ადამიანმა უპირველესად საჭირო ცოდნა უნდა მიიღოს, ისეთი რამეებით არ უნდა დაინტერესდეს, რასაც ვერაფერში გამოიყენებს. სელმანი ფარისი ძვირფას ჰუზეიფეს რჩევით მიმართა:

„ცოდნა უკიდეგანო ოკეანეა, სიცოცხლე კი ხანმოკლეა. მეცნიერებისგან აიღე იმდენი, რაც რწმენასთანაა დაკავშირებული და რის ცოდნაც აუცილებელია, დანარჩენს თავი დანებე, ტყუილად არ დაიღალო და საკუთარი თავი არ დატვირთო!“ (აბუ ნუაიმი, ჰილიე I, 189).

სელმანი ფარისი ამხანაგთან ერთად ტიგროსის სანაპიროზე მიდიოდა. ამხნაგმა დაიხარა და წყალი დალია. სელმანმა უთხრა:

„მიდი კიდევ დალიე!“

ამხანაგმა უპასუხა:

„წყურვილი მოვიკალი!“

„კარგი, შეგიძლია თქვა, რომ შენმა დალეულმა წყალმა მდინარეს რამე მოაკლო?“

„არა.“





„ცოდნაც ასეთია, არ გათავდება. ამიტომ ისწავლე ის, რაც სარგებელს მოგცემს!“ (აბუ ნუაიმი, ჰილიე, 1, 188).

იმ ცოდნის მიღება, რომელიც არავითარ სარგებელს არ იძლევა, ტყუილი დაღლილობა და ყოველ მხრივ მფლანგველობაა. ამიტომაც **მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გულის სრულყოფილებასთან მიუწვდენელი, ვნების უძლეველი და ზნეობის აუმაღლებელი ცოდნისაგან ალლაჰს ეფარება, რადგან ასეთ ცოდნას არც ამქვეყნნად და არც საიქიოში ბედნიერება არ მოაქვს.

არსებობენ ადამიანები, რომლებიც მიღებულ ცოდნას არ იყენებენ, მხოლოდ ავრცელებენ იმის ცუდ მხარეს, რაც ისწავლეს. უეჭველია, რომ ის ვინც, ასე მოქმედებს, ადამიანებს შორის ყველაზე უბედურია. ის უარყოფს ცოდნის სასარგებლო მხარეს, მაგრამ საზიანო რამეებითაა დაკავებული, ცოტა ხნის შემდეგ კი თავისი ნამოქმედარი მასვე უბრუნდება.

ამგვარი ადამიანი, მაშინ როცა აქვს სასარგებლო ცოდნა და შესაძლებლობა სიკეთის ქმნისა, ამას უარყოფს და საზიანო რამეებს ეძებს. **მესამე ჰადისში** გადმოცემული მაგალითის მსგავსად, სადაც უზარმაზარ ფარაში ნებისმიერი ცხვრის წაყვანა შეეძლო, დაიჭირა ძაღლი, რომლის ხორციც არ იჭმევა. ამ ძაღლს ის ადამიანი, რომელმაც ყურით დაიჭირა, ცოტა ხნის შემდეგ შესაძლოა დაეკბინა ან სულაც დაეგლიჯა. ე. ი. ადამიანმა ცუდი და თან საზიანო აირჩია.

მეორე საკითხი, რომ ადამიანმა, რომლესაც სასარგებლო ცოდნა გააჩნია, იგი სხვებსაც უნდა გაუზიაროს. რადგან მთავარია ცოდნის გავრცელება, რომ მისით რაც შეიძლება მეტმა ადამიანმა ისარგებლოს. დიდი დანაშაულია რელიგიური ცნობების დამალვა, რომელთა ცოდნა ყველასთვის აუცილებელია. ვინც ამგვარად იქცევა, საიქიოში ღვთიური სატანჯელი ელოდება. აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, რომელნიც მალავენ ჩვენს მიერ ზემოვლენილ ცხად მტკიცებულებებსა და მოძღვრებას, მას შემდეგ, რაც ჩვენ იგი ხალხთათვის წიგნში ნათელვყავით, ნამდვილად მათ წყევლის ალლაჰი და მაწყევარნიც!.“*** (სურა ბაყარა, აიათი 159).





ამ საკითხთან დაკავშირებით შუამავალი ასე გვაფრთხილებს:

*„განკითხვის დღეს ალლაჰი პირში ცეცხლის ლაგამს მისცემს ადამიანს, რომელმაც იმის შესახებ, რასაც ჰკითხავენ, იცის მაგრამ პასუხს არ გასცემს.“* (აბუ დაუდი, ილიმი, 12/3664. აგრეთვე იხ. იბნმაჯე, მუყადდიმე, 24).

მეორე მხრივ, ადამიანმა ცოდნა მხოლოდ ამქვეყნიური მოგებისა და ვნების დასაკმაყოფილებლად არ უნდა გამოიყენოს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანისთვის, რომელიც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისთვის საჭირო ცოდნას მხოლოდ ამქვეყნიურობისთვის გამოიყენებს, განკითხვის დღეს სამოთხის სუნსაც კი ვერ მიწვდება.“* (აბუ დაუდი, ილიმი, 12/3664. აგრეთვე იხ. იბნ-მაჯე, მუყადდიმე, 23).

ასეთი ადამიანი გულწრფელად არ იქცევა და თავისი ნამოქმედარის სამაგიეროს ალლაჰისგან კი არა ადამიანებისგან ელოდება. იმის გამო, რომ მას ამქვეყნად მიეზღო, საიქიოში აღარაფერი ერგება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ადამიანზე, რომელსაც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გარდა სხვა მიზანი აქვს, ასე გვამცნობს:

*„ადამიანს, რომელიც მხოლოდ იმისთვის მიიღებს ცოდნას, რომ მეცნიერებს ეკამათოს, დაბალ ფენასთან დისკუსია გამართოს და ადამიანების კეთილგანწყობა მოიპოვოს, ალლაჰი ჯოჯოხეთში განათავსებს.“* (თირმიზი, ილიმი, 6/2654, იბნ-მაჯე, მუყადდიმე, 23).

*„ვინც ალლაჰის გარდა სხვა ვინმესთვის ისწავლის ან ალლაჰის გარდა სხვა ვინმესგან ითხოვს, მან ალმოდებული სამყოფელისთვის მოემზადოს“* (თირმიზი, ილიმი, 6/2655, იბნ-მაჯე, მუყადდიმე, 23).

მაგრამ სწავლულს შეუძლია ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებასთან ერთად ამქვეყნიური სიკეთეც მოიპოვოს. ეს მისდამი ალლაჰის წყალობაა. იმ მეცნიერებების, რომელთა სწავლაც რელიგიურად არასავალდებულოა, თავის სარჩენად შესწავლა საზიანო არ არის. ხოლო ის, ვინც რელიგიურ მეცნიერებებს ამქვეყნიურობის მოსაპოვებლად შეისწავლის განკითხვის დღეს





სამოთხისგან შორს დარჩება და იქ პირველ შემსვლელებთან ერთად ადგილს ვერ დაიკავებს.

### 3. ცოდნით მოქმედნი

٢٣. عَنْ أُسَامَةَ بْنِ زَيْدٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«يُؤْتَى بِالرَّجُلِ يَوْمَ الْقِيَامَةِ فَيُلْقَى فِي النَّارِ فَتَنْدَلِقُ أَقْتَابُ بَطْنِهِ فَيَدُورُ بِهَا كَمَا يَدُورُ الْحِمَارُ بِالرَّحَى فَيَجْتَمِعُ إِلَيْهِ أَهْلُ النَّارِ فَيَقُولُونَ: يَا فُلَانُ مَا لَكَ أَلَمْ تَكُنْ تَأْمُرُ بِالْمَعْرُوفِ وَتَنْهَى عَنِ الْمُنْكَرِ فَيَقُولُ: بَلَى قَدْ كُنْتُ آمُرُ بِالْمَعْرُوفِ وَلَا آتِيهِ وَأَنْهَى عَنِ الْمُنْكَرِ وَآتِيهِ».

**23.** უსამე იბნ ზეიდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს ერთ ადამიანს მიიყვანენ და ჯოჯოხეთში ჩააგდებენ. შიგნეულობა გარეთ გამოუვარდება და ისე დარჩება, როგორც წისქვილის დამატრიალებელი სახედარი. ჯოჯოხეთის ხალხი მის გარშემო შეგროვდებიან და ჰკითხავენ:*

*„ადამიანო! რა მოგივიდა? განა შენ არ იყავი ის, ვინც სიკეთეს ქადაგებდი და ბოროტებას კრძალავდი?"*

*„დიახ, სიკეთეს ვბრძანებდი, მაგრამ თავად არ ვაკეთებდი, შარიათით აკრძალულს ვკრძალავდი, მაგრამ თავად არ ვასრულებდი."* (მუსლიმი, ზუჰდი, 51. აგრეთვე იხ. ბუხარი, ბედულ ჰალქი, 10, აჰმედი, V, 205-209).



٢٤. عَنْ يَزِيدَ بْنِ سَلَمَةَ الْجُعْفِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ يَزِيدُ بْنُ سَلَمَةَ:





«يَا رَسُولَ اللهِ إِنِّي قَدْ سَمِعْتُ مِنْكَ حَدِيثًا كَثِيرًا أَخَافُ أَنْ يُنْسِيَنِي أَوَّلَهُ آخِرُهُ فَحَدِّثْنِي بِكَلِمَةٍ تَكُونُ جِمَاعًا» قَالَ:

«اِتَّقِ اللهَ فِيمَا تَعْلَمُ».

**24.** იეზიდ იბნ სელემე ელ-ჯუფი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალო! შენგან ბევრი ჰადისი მოვისმინე. მაგრამ მეშინია, წინ მოსმენილმა შემდეგი არ დამავიწყოს. შეგიძლია მითხრა ისეთი სიტყვა, რომელიც ყველას მის ადგილზე დატოვებს!"

*„იმ საკითხებში, რაც იცი, ალლაჰის გეშინოდეს (მათ მიხედვით იმოქმედე)!*" (თირმიზი, ილიმი, 19/2683).



٢٥. عَنْ أَبِي بَرْزَةَ الْأَسْلَمِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لاَ تَزُولُ قَدَمَا عَبْدٍ يَوْمَ الْقِيَامَةِ حَتَّى يُسْأَلَ عَنْ عُمْرِهِ فِيمَا أَفْنَاهُ وَعَنْ عِلْمِهِ فِيمَ فَعَلَ وَعَنْ مَالِهِ مِنْ أَيْنَ اكْتَسَبَهُ وَفِيمَ أَنْفَقَهُ وَعَنْ جِسْمِهِ فِيمَ أَبْلَاهُ».

**25.** როგორც აბუ ბერზე ელ-ესლემი გადმოგვცემს, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ვერც ერთი ადამიანი განკითხვის დღეს ერთ ნაბიჯსაც კი ვერ გადადგამს, სანამ არ დაიკითხება მასზედ, თუ სიცოცხლე სად გალია, ცოდნა რაში გამოიყენა, ქონება სად მოიპოვა და სად დახარჯა, ფიზიკური შესაძლებლობები როგორ გამოიყენა."* (თირმიზი, ყიამეთი, 1/2417).





## განმარტებები:

ცოდნა თავისთავად ღირსება არ არის, მაგრამ ის არის საშუალება ადამიანის უმაღლეს საფეხურზე ამაღლებისა. ნამდვილი ღირსება ცოდნის შესაბამისად ქმედებაა. არასაჭირო ცოდნა პატრონის შესახებ მტკიცებულებების გარდა, სხვა არაფერში გამოდგება. სწავლული რომელიც არ მოქმედებს ალლაჰის შუამავლის ცოდნით, უმეცარის დონეზე დგას. (თირმიზი, ილიმ, 5/2653)

**პირველი ჰადისი** თვალწინ წარმოგვიდგენს ტრაგიკულ დასასრულსა და სატანჯველს იმ ადამიანისას, რომელიც თავის ცოდნას სხვებს ასარგებლებს, თავის თავს კი დაივიწყებს. ათასობით სწავლული თავის თავს სარგებელს არ მოუტანს იმიტომ, რომ მის ცოდნას არ იყენებს.

ალლაჰის შუამავალი იმათ მდგომარეობას, ვინც ცოდნაში სარგებელს ვერ ხედავს, ასე ასახავს:

*„სწავლული მაშინ, როცა სხვებს გადასცემს ცოდნას, თავის თავს კი დაივიწყებს, ჰგავს იმ ლამპარს, რომელიც ადამიანებს უნათებს, თავად კი იწვის.“* (ჰეისემი, I, 184).

ასე, რომ ადამიანმა უპირველესად თავის თავზე უნდა იფიქროს და ცოდნა თავისთვის უნდა გამოიყენოს. ამის გამო ცოდნის, გულის, სამყაროში ჩასახლება და ქცევებში გამომჟღავნება აუცილებელია.

საოცრად დამრიგებლურია ხალიფა ალის ﷺ შემდეგი ნათქვამი:

„სწავლულნო, თქვენი ცოდნის შესაბამისად იმოქმედეთ! რადგან ნამდვილი მეცნიერია ის, ვინც თავისი ცოდნის შესაბამისად მოქმედებს, მისი ცოდნა ქმედების შესაბამისია. არსებობენ ადამიანები, რომლებიც ცოდნას ღებულობენ, მაგრამ ცოდნის მორევს ვერ ლახავენ, მათი ნამოქმედარი — ცოდნის, გარეგანი კი შინაგანის შესაბამისი არ არის. ისინი სხდებიან და ერთმანეთთან ცოდნით ამაყობენ, ერთმანეთს სიტყვებით ქოლავენ. ამხანაგს უბრაზდებიან იმის გამო, რომ მის გვერდიდან სხვასთან





გადაჯდა. ეს ქმედებები მათ ალლაჰის საფეხურებზე ვერ აამაღლებს." (დარიმი, მუყადდიმე, 34).

ამ ადამიანებს, მიუხედავად იმისა, რომ ცოდნა დიდი გარჯით მოიპოვეს, ის თავად არ გამოუყენებიათ. მათთვის სწავლულების წოდება მართალი არ არის. ისინი არიან უმეცრები, რომელთაც ბევრი რამ იციან.

სუფიან იბნ უიეინე ამბობს:

„ადამიანებისგან უმეცარია ის, ვინც არ იყენებს ცოდნას, რომელსაც ფლობს. ხოლო ყველაზე სწავლული კი არის ის, ვინც იყენებს ცოდნას. ადამიანებს შორის უპირატესია ის, ვინც ალლაჰის წინაშე ყველაზე დიდ მორჩილებას გრძნობს." (დარიმი, მუყადდიმე, 32).

ამმარ იბნ იასირის მიერ ქვემოთ გადმოცემული ჰადისი კარგად გვიჩვენებს იმ ადამიანების სამწუხარო მდგომარეობას საიქიოში, რომელთაც თავიანთი ცოდნა არ გამოუყენებიათ საიქიო ბედნიერების მოსაპოვებლად:

ალლაჰის შუამავალმა ყაისის ტომის უბანში გამგზავნა. მათ ისლამის წესებს ვასწავლიდი. მაგრამ ხალხი ველურ აქლემს ჰგავდა. ყველა მათგანი იყო თავმომწონე, საკუთარ თავზე დიდი წარმოდგენის მქონე ადამიანი. მათი ყველა დარდი, ცხვრები და აქლემები იყო. შუამავალთან მივედი. მკითხა:

*„ამმარ, რა გააკეთე?"*

ვუამბე იმ ტომის ყოფის შესახებ. ვაცნობე, თუ როგორი უგულისყურო ტომი იყო.

ალლაჰის შუამავალმა გვამცნო:

*„ამმარ, გინდა გითხრა იმ ადამიანების შესახებ, ვინც ამ ტომზე უფრო გასაოცარია? ისინი მიუხედავად იმისა, რომ ცოდნის მფლობელები არიან, ამ ცოდნას არ იყენებენ და იქცევიან ისე, როგორც დანარჩენი უგულისყუროები."* (ჰეისემი, I, 185).

ეს ჰადისი ზუსტად შეესაბამება დღევანდელ ადამიანებს, რომელთაც ყველაფერი იციან, ყველაფერზე ადვილად მიუწვდე-





ბათ ხელი, მაგრამ მათაც ამქვეყნიურობის მეტი არაფერი აინტერესებთ იმ უმეცარი ადამიანების მსგავსად...

უეჭველია, რომ ის ადამიანები, რომელთაც იციან და არ იყენებენ ცოდნას, არ მოქმედებენ მის მიხედვით, უფრო დიდ დანაშაულს სჩადიან.

გამოუყენებელი ცოდნა ალლაჰის გზაზე მოწყალებად გაუცემელ ხაზინას ჰგავს. ისე, როგორც მოწყალებად გაუღებელი ხაზინა პატრონს სარგებელს არ მოუტანს, ასევე ვერ მიიყვანს ადამიანს ამქვეყნიურ და საიქო ბედნიერებასთან გამოუყენებელი ცოდნა. ადამიანი ორივე მათგანს გარდაცვალებისთანვე კარგავს და ამ გამოუყენებელი სიკეთეებისთვის განსასჯელის წინაშე მარტო რჩება.

როგორც **მეორე ჰადისშია** გადმოცემული, ადამიანს ალლაჰის უნდა ეშინოდეს და თავისი ცოდნის მიხედვით უნდა იმოქმედოს. ალლაჰის ყველა აკრძალვას უნდა ერიდოს და უნდა ეცადოს შესაძლებლობების ფარგლებში შეასრულოს ყველა ბრძანება. ამგვარი ქცევა ქმნის ღვთისმოშიშობის საფუძველს.

როგორც ჰადისშია მოცემული, ცოდნის მთავარი მიზანი ღვთისმოშიშობის მოპოვებაა. რადგან სწავლულმა ადამიანმა უკეთესად იცის, რა და როგორ უნდა გააკეთოს და რაზე მორიდებაა საჭირო, იცის ყველაფერი ეს ცხოვრებაში როგორ უნდა გაატაროს.

მეორე მხრივ, ადამიანი ცოდნის მიხედვით თუ მოქმედებს და ღვთისმოშიშად ცხოვრობს, ალლაჰი მას სხვა რამეებსაც ასწავლის. ყველაფერ იმის განხორციელება, რაც ადამიანმა იცის, თეორიულ ცოდნას მყარად განათავსებს გონებაში და მცირდება საფრთხე იმისა, რომ ადამიანს დაავიწყდეს ყველაფერი ის, რაც იცის და ამავდროულად ახალი ცოდნის შეძენის საფუძველი ჩნდება. ამგვარი ქმედება ალლაჰს მოსწონს, ადამიანს დიდ ბარაქას უწყალობებს და ადამიანის ცოდნას კიდევ უფრო ზრდის. შუამავლის თანამიმდევრები ცდილობდნენ მაშინვე პრაქტიკაში მოეყვანათ ის, რასაც ისწავლიდნენ. აბუ აბდურრაჰმან ეს-სულემი გადმოგვცემს:





„ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი თანამიმდევარი ყურანს გვასწავლიდა. ის ასე ამბობდა:

„ჩვენ შუამავლისგან ათ აიათს ვიღებდით და სანამ მათში მოცემულ ცნობებსა და ქმედებებს ვისწავლიდით, მომდევნო აიათზე არ გადავდიოდით. ალლაჰის შუამავალი ჩვენ ცოდნას და მის პრაქტიკაში დანერგვას პარალელურად გვასწავლიდა." (აჰმედი, V, 410, ჰეისემი, I, 165).

ალლაჰის შუამავალი ცოდნას ადამიანებს გადასცემდა იმ პირობით, რომ ისინი მისი მიხედვით იმოქმედებდნენ და ასევე სხვა თაობებსაც გადასცემდნენ. ამის მაგალითს ებუ ჰურაირა ასე გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ჰკითხა:

*„ამ სიტყვებს ჩემგან ვინ ისწავლის და მისი მიხედვით ვინ იმოქმედებს ან ასწავლის იმ ადამიანებს, რომლებიც მისი მიხედვით იმოქმედებენ?"*

მე მაშინვე წამოვვარდი და ვუთხარი:

„მე, ალლაჰის შუამავალო!"

ალლაჰის შუამავალმა ხელი დამიჭირა და ეს ხუთი რამ მითხრა:

*„აკრძალულებს თუ მოერიდები, ალლაჰის ყველაზე მეტად მორჩილი მსახური იქნები.*

*თუკი დაემორჩილები ალლაჰის მიერ შენთვის დაწესებულ წილხვედრს, ადამიანთაგან ყველაზე მდიდარი იქნები.*

*მეზობელს კარგად მოექეცი და ასე ნამდვილი მორწმუნე იქნები.*

*სხვებისთვის ინდომე ის, რაც საკუთარი თავისთვის გსურს და სრულყოფილი მუსლიმი იქნები.*

*ზედმეტად არ იცინო! რადგან ზედმეტი სიცილი გულს კლავს."* (თირმიზი, ზუჰდი, 2/2305; იბნ-მაჯე, ზუჰდი, 24).





**მესამე ჰადისში** ჩამოთვლილია ის საკითხები, რომლებისთვისაც განკითხვის დღეს უპირველესად განისჯება ადამიანი. ესენია: სიცოცხლე, ცოდნა, ქონება და ჯანმრთელობა. გამჩენმა ღმერთმა თითოეული მათგანისთვის წესი დანერგა და ზოგიერთი მოთხოვნა წამოაყენა. **სიცოცხლე,** ადამიანმა ისლამის მიერ განსაზღვრული ფორმითა და სასარგებლოდ უნდა გამოიყენოს. **ცოდნა,** მხოლოდ სიამაყის საშუალებად არ უნდა აქციოს, ის ცხოვრებაში უნდა გამოიყენოს და სხვა ადამიანებსაც უნდა ასწავლოს. **ქონება,** ჰალალი გზით უნდა მოიპოვოს და ოჯახის მოთხოვნებსა და სიკეთის გზაზე უნდა დახარჯოს. უნდა იცოდეს, რომ **ჯანმრთელობა** ღმერთის ამანათია და ის ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად უნდა გამოიყენოს.

ადამიანი ღმერთის მიერ ბოძებული ყველა სიკეთისთვის განისჯება. ზემოთ ჩამოთვლილი კი ის სიკეთეებია, რომლისთვისაც ადამიანი, უპირველესად განისჯება. ამათგან უმთავრესი საკითხია ადამიანი მოქმედებდა თუ არა იმის მიხედვით, რაც ისწავლა. ადამიანები სამოთხეში ვერ შევლენ, სანამ ყველაფრის გამო არ განიკითხებიან. ამიტომაც სანამ ამქვეყნად ვართ, ცოდნის შესაბამისად უნდა ვიმოქმედოთ. ეს არის ალლაჰის კმაყოფილების და თან ადამიანების ბედნიერების მოპოვების გზა.







# Ე. ᲦᲕᲗᲘᲡᲛᲡᲐᲮᲣᲠᲔᲝᲑᲠᲘᲕᲘ ᲪᲮᲝᲕᲠᲔᲑᲐ

## 1. აბდესის ღირსება

٢٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِذَا تَوَضَّأَ الْعَبْدُ الْمُسْلِمُ -أَوِ الْمُؤْمِنُ- فَغَسَلَ وَجْهَهُ خَرَجَ مِنْ وَجْهِهِ كُلُّ خَطِيئَةٍ نَظَرَ إِلَيْهَا بِعَيْنَيْهِ مَعَ الْمَاءِ أَوْ مَعَ آخِرِ قَطْرِ الْمَاءِ فَإِذَا غَسَلَ يَدَيْهِ خَرَجَ مِنْ يَدَيْهِ كُلُّ خَطِيئَةٍ كَانَ بَطَشَتْهَا يَدَاهُ مَعَ الْمَاءِ أَوْ مَعَ آخِرِ قَطْرِ الْمَاءِ فَإِذا غَسَلَ رِجْلَيْهِ خَرَجَتْ كُلُّ خَطِيئَةٍ مَشَتْهَا رِجْلَاهُ مَعَ الْمَاءِ أَوْ مَعَ آخِرِ قَطرِ الْمَاءِ حَتَّى يَخْرُجَ نَقِيًّا مِنَ الذُّنُوبِ».

**26.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მორწმუნე ადამიანი როდესაც აბდესს აიღებს და სახეს დაიბანს, ყველა ცოდვა, რომელიც თვალებით შეხედვისას ჩაიდინა, აბდესის წყლით სახიდან ჩამოიბანება; ხელების დაბანით მათ მიერ ჩადენილი ცოდვა აბდესის წყლით ან წყლის ბოლო წვეთით ხელებს გაეცლება; ფეხების დაბანისას მათი სიარულისას ჩადენილი ცოდვა აბდესის წყლით ან წყლის ბოლო წვეთით ფეხებს მოშორდება. ბოლოს კი ეს ადამიანი ცოდვებისგან განწმენდილი იქნება.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 32. აგრეთვე იხ. თირმიზი, თაჰარეთი, 2/2).







٢٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِنَّ أُمَّتِي يُدْعَوْنَ يَوْمَ الْقِيَامَةِ غُرًّا مُحَجَّلِينَ مِنْ آثَارِ الْوُضُوءِ فَمَنِ اسْتَطَاعَ مِنْكُمْ أَنْ يُطِيلَ غُرَّتَهُ فَلْيَفْعَلْ».

**27.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუმავა-ლი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, რომ ჩემ მიმდევრებს, განკითხვის დღეს, აბდესის კვალის გამო სახე განათებული, ხელები და ფეხები მბრწყინავი ექნებათ. იმათ, ვისაც შუქის გაზრდის ძალა შეწევთ, ასე მოიქც-ნენ!“* (ბუხარი, ვუდუ, 3; მუსლიმი, თაჰარეთი, 35)



٢٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَتَى الْمَقْبُرَةَ فَقَالَ:

«السَّلَامُ عَلَيْكُمْ دَارَ قَوْمٍ مُؤْمِنِينَ وَإِنَّا إِنْ شَاءَ اللّٰهُ بِكُمْ لَاحِقُونَ. وَدِدْتُ أَنَّا قَدْ رَأَيْنَا إِخْوَانَنَا» قَالُوا:

«أَوَلَسْنَا إِخْوَانَكَ يَا رَسُولَ اللّٰهِ؟» قَالَ:

«أَنْتُمْ أَصْحَابِي وَإِخْوَانُنَا الَّذِينَ لَمْ يَأْتُوا بَعْدُ» فَقَالُوا:

«كَيْفَ تَعْرِفُ مَنْ لَمْ يَأْتِ بَعْدُ مِنْ أُمَّتِكَ يَا رَسُولَ اللّٰهِ؟» فَقَالَ:

«أَرَأَيْتَ لَوْ أَنَّ رَجُلًا لَهُ خَيْلٌ غُرٌّ مُحَجَّلَةٌ بَيْنَ ظَهْرَيْ خَيْلٍ دُهْمٍ بُهْمٍ أَلَا يَعْرِفُ خَيْلَهُ؟» قَالُوا:





«بَلَى يَا رَسُولَ اللهِ» قَالَ:

«فَإِنَّهُمْ يَأْتُونَ غُرًّا مُحَجَّلِينَ مِنَ الْوُضُوءِ وَأَنَا فَرَطُهُمْ عَلَى الْحَوْضِ أَلَا لَيُذَادَنَّ رِجَالٌ عَنْ حَوْضِي كَمَا يُذَادُ الْبَعِيرُ الضَّالُّ أُنَادِيهِمْ: أَلَا هَلُمَّ فَيُقَالُ: إِنَّهُمْ قَدْ بَدَّلُوا بَعْدَكَ فَأَقُولُ: سُحْقًا سُحْقًا».

**28.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი სასაფლაოსთან მივიდა და ბრძანა:

„*სალამი თქვენ, მორწმუნეთა მხარეში მაცხოვრებლებო! ღმერთით, ერთ დღეს ჩვენც თქვენს გვერდით მოვალთ. ძალიან მინდოდა ჩვენი ძმები მენახა.*“

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ჩვენ შენი ძმები არა ვართ, ალლაჰის შუამავალო?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*თქვენ ჩემი თანამიმდევრები ხართ. ჩემი ძმები კი არიან ისინი, რომლებიც ჯერ არ დაბადებულან.*“

ამაზედ თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, შენი მიმდევრებისგან იმათ როგორ იცნობ, ვინც ჯერ არ შობილა?“

ალლაჰის შუამავლმა კითხვითვე უპასუხა:

„*დაფიქრდით, ადამაინს რომ ჰყავდეს ცხენი, რომელსაც თეთრი შუბლი და ჩლიქები აქვს, ამ ცხენს შავ ცხენის რემაში ვერ გამოიცნობს?*“

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

„დიახ, გამოიცნობს ალლაჰის შუამავალო!“

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:





*„აი, ამგვარად ჩვენი ძმებიც აბდესის შუქით განათებულნი, ნათელი სახითა და გაბრწყინებული ხელ-ფეხით მოვლენ. მე ადრიანად წავალ და აუზთან დავდგები, რათა მათ გავუმასპინძლდე. ყურადღებით იყავით! ერთი ნაწილი ადამიანებისა ჩემს აუზს ისე მოშორდებიან, როგორც აქლემების რემას უცხო აქლემი. მე მათ დავუძახებ: „აქ მოდით!“ მე მეტყვიან:*

*„მათ შენს შემდეგ მდგომარეობები შეცვალეს (შენი სუნნეთი უარყვეს და სხვა გზას დაადგნენ). მეც ვეტყვი:*

*„შორს იყვნენ, შორს იყვნენ!“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 39; ფედაილი, 26. აგრეთვე იხ. ნესაი თაჰარეთი, 110/150; იბნ-მაჯე, ზუჰდი, 36; მუვატტა, თაჰარეთი, 28, აჰმედი, II, 300, 408).



٢٩. عَنْ ثَوْبَانَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «اِسْتَقِيمُوا وَلَنْ تُحْصُوا وَاعْلَمُوا أَنَّ خَيْرَ أَعْمَالِكُمُ الصَّلَاةُ وَلَا يُحَافِظُ عَلَى الْوُضُوءِ إِلَّا مُؤْمِنٌ».

**29**. სევბანის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ღვთის მსახურნი იყავით, მაგრამ ყველაფერს შესანიშნავად ვერ გააკეთებთ. ეს იცოდეთ, რომ ყველაზე სასიკეთო ღვთისმსახურება ლოცვის შესრულებაა. მორწმუნე ადამიანმა უნდა ეცადოს, რომ მუდმივად აბდესიანი იყოს.“* (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 4; მუვატტა, თაჰარეთი, 36; აჰმედი, V, 276, 282, დარიმი, თაჰარეთი, 2).

## განმარტებები:

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰი სუფთაა, სისუფთავე უყვარს.“* (თირმიზი, ედები, 41/2799).





*„სისუფთავე რწმენის ნახევარია.“* (მუსლიმი, თაჰარეთი 1).

ამ მიზეზით ისლამი ცნობილია, როგორც სისუფთავის რელიგია. გამჩენი ღმერთი ადამიანების ფიზიკურ და სულიერ განწმენდას ითხოვს. აქედან მომდინარეობს ბრძანება, რომ ის, ვინც მიიღებს ისლამს, რიტუალურად უნდა განიბანოს (ღუსლი გააკეთოს), ხოლო ღვთისმსახურების შესასრულებლად ადამიანმა აბდესი უნდა აიღოს. მუსლიმები რელიგიის მიხედვით სისუფთავეს ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ. ისლამის სამართლის მოძღვრებისა და ილმიჰალის წიგნებში პირველ ნაწილად „თაჰარეთია“ (განწმენდა) მოცემული, საკმაოდ დიდი ადგილი ეთმობა და ფართოდაა განმარტებული. ვინაიდან, სისუფთავე არის თვისება, რომელიც ადამიანს ანგელოზებთან აახლოებს, ეშმაკს აშორებს და საფლავის სატანჯველისგან იხსნის.

ამავე დროს სისუფთავე ადამიანს სულის ამაღლებაში, სიკეთის საფეხურზე ასვლასა და ალლაჰთან დაახლოებაში ეხმარება. აიათში ნაბრძანებია:

***„...ალლაჰს განწმენდილნი უყვარს.“*** (სურა ბაყარა, აიათი 222).

რადგან აბდესის მატერიალური მხარე სულიერებაზეც ახდენს გავლენას, ადამიანის შინაგან სამყაროს ანათებს და ცოდვის მიერ გულში ჩაბუდებულ წყვდიადს ცოტათი მაინც შუქს ფენს. ეს ნიშნავს, რომ სიკეთე იწერება და შეცდომები იშლება. აქედან გამომდინარე, მედიცინის და თუნდ სულიერი მიმართულებით აბდესი სისუფთავის საშუალებაა.

ის ორგანოები, რომლითაც აბდესს ვიღებთ, იმის გამო, რომ ფარული არ არის, სწრაფად ჭუჭყიანდება. ამის გამო მათი დღეში ხუთჯერ დაბანა ადამიანის ფიზიკურ და სულიერ ჯანმრთელობას უწყობს ხელს და ამავე დროს უზრუნველყოფს ჭკუითა და გონებით ადამიანის ფხიზლად ყოფნას.

ყველაფერ ამის გათვალისწინებით მორწმუნემ აბდესი დიდი გულმოდგინებით უნდა აიღოს, ძალისხმევა უნდა გამოიჩინოს, რომ საიქიოში სახეზე დადებული ნათელი გაიძლიეროს. ამის გზა კი აბდესის აღებისას იმ ორგანოების დაბანაა, რომელთა დაბანაც აბდესის დროს ფარძადაა დაწესებული. თუ შესაძლე-





ბელია აბდესის აღებისას ყიბლისკენ მიტრიალება, ბესმელეთი დაწყება, მიზნის დასახვა, ცხვირისა და პირის კარგად გამოვლება, ვედრებების წაკითხვა და წყლის ეკონომიურად გამოყენებაა საჭირო.

აბდესის აღებისას კბილის ჯაგრისის გამოყენების მნიშვნელობაზე ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„მისვაქი პირს ასუფთავებს, რითაც ღმერთის კამაყოფილებას მოგვაპოვებინებს.“* (ნესაი, თაჰარეთი, 5/5).

*„რომ მცოდნოდა ჩემს მიმდევრებს არ გაუძნელდებოდათ, ყველა ლოცვისთვის (მომზადებისას) მისვაქის გამოყენებას ვბრძანებდი.“* (ბუხარი, ჯუმა, 8).

ალლაჰის შუამავალი მისვაქის გამოყენებას სხვა დროსაც ანიჭებდა მნიშვნელობას. ღამე თეჰეჯჯუდისთვის რომ დგებოდა, მაშინვე კბილებს გამოიწმენდდა, შემდეგ აბდესს აიღებდა და ლოცულობდა. (მუსლიმი, მუსაფირუნი, 139).

სახლში შესვლის დროსაც პირველი საქმე კბილების გამოწმენდა იყო. (მუსლიმი, თაჰარეთი, 43-44).

მეორე მხრივ, აბდესი ადამიანების უფლებების შელახვის გარდა სხვა ცოდვებს და უნებლიედ ჩადენილ შეცდომებს წმენდს.

ადამიანები, რომელთაც შუამავალი ჰადისში „ჩემო მიმდევრებო“ და „ძმებო-“ს უწოდებს არიან ისინი, ვინც აბდესს იღებს, ლოცულობს, ღვთისმსახურებებს ყურადღებას აქცევს და ამგვარად ეწევა სამაგალითო ცხოვრებას. ისინი განკითხვის დღეს განათებული სახითა და მბრწყინავი ორგანოებით, სხვა ადამიანებისგან გამორჩეული და შუამავლთან ახლოს მდგომნი იქნებიან.

სრულყოფილი მორწმუნე, რომელიც რწმენის სიღრმეს ჩასწვდება, აბდესს გულმოდგინედ აიღებს, ასევე შეეცდება მუდმივად აბდესიანი იყოს შესაძლებლობების ფარგლებში. მაგრამ მუდმივად აბდესიანად ყოფნა რთული საქმეა. ამის გამო მეოთხე ჰადისმა ეს ლამაზი მდგომარეობა რწმენის სიძლიერის პირობასთან





დააკავშირა და მის მაღალ ღირსებაზე მიუთითა. ე. ი. მხოლოდ აბდესის ღირსების მცოდნე და მის საიქიო სარგებელში დარწმუნებული ადამიანები ანიჭებენ მნიშვნელობას მუდმივად აბდესიანად ყოფნას.

მუდმივად აბდესიანად ყოფნა, ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი მთავარი სუნნეთია. გადმოცემის მიხედვით, შუამავალი როგორც კი საპირფარეშოდან გამოვიდოდა, მაშინვე აბდესს იღებდა. (იბნ სადი, I, 369).

როცა აბდესიანი ხარ და კვლავ აბდესს აიღებ, უფრო უკეთესია. ალლაჰის შუამავალი ყურადღებას არ აქცევდა აბდესი ჰქონდა თუ არა და მუდმივად აბდესს იღებდა. მის მიმდევრებსაც ამას ურჩევდა, ის ამბობდა:

*„ვისაც მიუხედავად იმისა, რომ აბდესი აქვს, მაგრამ ხელახლა აიღებს, უზენაესი ალლაჰი საუკეთესოს დაუწერს.“* (თირმიზი, თაჰარეთი, 44/58, 59).

ალლაჰის შუამავალი ორ საქმეს არავის დაავალებდა და აუცილებლად თავად აკეთებდა. ესენია: ღამე სალოცავად აბდესის წყლის მომზადება და ღარიბისთვის მოწყალების მიცემა. ის აბდესის წყალს თავად იმზადებდა და მოწყალებასაც აუცილებლად თავად გაიღებდა. (იხ. იბნმაჯე, თაჰარეთი, 30; იბნ აბუ სეიბე, I, 178; იბნ სადი, I, 369).

ქვემოთ მოცემული თქმულება დაგვეხმარება უფრო კარგად გავიგოთ აბდესის ღირსება.

ალლაჰის შუამავალმა ერთ დილას ბილალი მოიხმო და ჰკითხა:

*„ბილალ, რომელი ქმედების წყალობით შეხვედი ჩემზე ადრე სამოთხეში? როცა (სიზმარში) სამოთხეში შევდივარ, შენი ფეხსაცმლის ხმა წინიდან მესმის: გუშინ ღამეც სამოთხეში შევედი, წინიდან კვლავ შენი ფეხსაცმლის ხმა მომესმა.“*

ბილალმა უთხრა:





„ალლაჰის შუამავალო, ეზნის ყველა წაკითხვისას აუცილებლად ვლოცულობ ორ მუხლს. აბდესი რომ მომეშლება, მაშინვე აბდესს ვიღებ და ვფიქრობ, რომ ალლაჰისთვის ორი მუხლი ვილოცო.“

ამაზედ შუამავალმა გვამცნო:

*„აი, ამ ორი საქმის წყალობით!“* (თირმიზი, მენაქიბი, 17/3689; აჰმედი, V, 354)

უქბე იბნ ამრი გადმოგვცემს:

აქლემებს რიგრიგობით ვმწყემსავდით. ერთ დღეს ჯერი ჩემზე მიდგა. ჩემი მოვალეობა შევასრულე, საღამოს აქლემები ადგილებზე მივიყვანე და ალლაჰის შუამავალთან მივედი. ის ფეხზე იდგა და ადამიანებს ესაუბრებოდა. შემდეგ სიტყვებს მივუსწარი:

*„ყველა მუსლიმი, ვინც აბდესს სრულფასოვნად აიღებს, შემდეგ ორ მუხლს ილოცავს და მთელი არსებით ლოცვისკენ მიემართება, აუცილებლად სამოთხეში მოხვდება.“*

ამის გაგონებისთანავე ვთქვი:

„ეს რა კარგია!“

ჩემს წინ მდგომმა მითხრა:

„ცოტა ხნის წინ რომ თქვა, ის უფრო სასიამოვნო იყო!“

შევხედე, ეს ხალიფა ომარი ﵁ იყო. მან მითხრა:

„დაგინახე ახლა მოხვედი, ცოტა ხნის წინ შუამავალმა გვამცნო:

*„თქვენგან, ვინც აბდესს ლამაზად აიღებს, შემდეგ კი იტყვის: „ეშჰედუ ენ ლა ილაჰე ილლელაჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ აბდუჰუ ვე რასულუჰ“ (არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა და მუჰამმედი მისი შუამავალია), იმისთვის სამოთხის რვა კარი გაიღება. სამოთხეში იქიდან შევა, რომლიდანაც მოისურვებს.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 17)





## 2. ეზანისადმი პატივისცემა

٣٠. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ عَمْرِو بْنِ الْعَاصِ رَضِيَ اللهُ عَنْهُمَا أَنَّهُ سَمِعَ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِذَا سَمِعْتُمُ الْمُؤَذِّنَ فَقُولُوا مِثْلَ مَا يَقُولُ ثُمَّ صَلُّوا عَلَيَّ فَإِنَّهُ مَنْ صلَّى عَلَيَّ صَلَاةً صَلَّى اللهُ عَلَيْهِ بِهَا عَشْرًا ثُمَّ سَلُوا اللهَ لِيَ الْوَسِيلَةَ فَإِنَّهَا مَنْزِلَةٌ فِي الْجَنَّةِ لَا تَنْبَغِي إِلَّا لِعَبْدٍ مِنْ عِبَادِ اللهِ وَأَرْجُو أَنْ أَكُونَ أَنَا هُوَ فَمَنْ سَأَلَ لِيَ الْوَسِيلَةَ حَلَّتْ لَهُ الشَّفَاعَةُ».

**30.** აბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ასის გამოცემის მიხედვით, ალლაჰის შუმავალი ﷺ გვამცნობს:

*„როცა გაიგონებთ, რომ მუეზინი ეზანს კითხულობს, მისი წარმოთქმული თქვენც გაიმეორეთ. შემდეგ ჩემთვის სელა-თი წარმოთქვით, რადგან ვინც ჩემთვის ერთ სელათს წარმო-თქვამს, ალლაჰი მას სანაცვლოდ ათს გაუგზავნის. შემდეგ ჩემთ-ვის ალლაჰისგან „ვესილე“ ითხოვეთ. ვესილე სამოთხეში არის საფეხური, რომელიც მხოლოდ ერთ მონა-მსახურს ეკუთვნის. ვიმედოვნებ, რომ ის მონა-მსახური მე ვიქნები. ის, ვინც ჩემთ-ვის ვესილეს ითხოვს, მას ჩემი შუამდგომლობა ერგება.“* (მულიმი, სელათი, 11).



٣١. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللهِ رَضِيَ اللهُ عَنْهُمَا أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ قَالَ حِينَ يَسْمَعُ النِّدَاءَ: (اَللّٰهُمَّ رَبَّ هٰذِهِ الدَّعْوَةِ التَّامَّةِ وَالصَّلَاةِ الْقَائِمَةِ آتِ مُحَمَّداً الْوَسِيلَةَ وَالْفَضِيلَةَ وَابْعَثْهُ مَقَاماً مَحْمُوداً الَّذِي وَعَدْتَهُ) حَلَّتْ لَهُ شَفَاعَتِي يَوْمَ الْقِيَامَةِ».





**31.** ჯაბირ იბნ აბდულლაჰის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ეზანის გაგონებისას წარმოთქვამს შემდეგ ვედრებას: „ამ უნაკლო მიწვევის და ლოცვის ღმერთო, ჩემო ალლაჰო! მუჰამმედს „ვესილე“ და ღირსება უბოძე მას, მისთვის შეპირებული „მაყამი მუჰამმედი“ მიეცი. განკითხვის დღეს იმ ადამიანს ჩემი ქომაგობა ერგება წილად.“* (ბუხარი, ეზანი, 8, თეფსირი, 17/11, აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სელათი, 34/529, 43/211, ნესაი, ეზანი, 38/678, იბნმაჯე, ეზანი, 4).

٣٢. عَنْ سَعْدِ بْنِ أَبِي وَقَّاصٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنَّهُ قَالَ:

«مَنْ قَالَ حِينَ يَسْمَعُ الْمُؤَذِّنَ: (أَشْهَدُ أَنْ لَا إِلٰهَ إِلَّا اللّٰهُ وَحْدَهُ لَا شَرِيكَ لَهُ وَأَنَّ مُحَمَّداً عَبْدُهُ وَرَسُولُهُ، رَضِيتُ بِاللّٰهِ رَبًّا وَبِمُحَمَّدٍ رَسُولاً وَبِالْإِسْلَامِ دِينًا) غُفِرَ لَهُ ذَنْبُهُ».

**32.** სად იბნ აბუ ვაყყასის გადმოცემის მიხედვით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ცოდვები მიეტევება ყველა იმ ადამიანს, ვინც იტყვის, რომ „მწამს: არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა, მუჰამმედი კი მისი მონა-მორჩილი და შუამავალია“.* (მუსლიმი, სელათი, 13. აგრეთვე იხ. თირმიზი, სელათი, 42/210; ნესაი, ეზანი, 38/677; იბნმაჯე, ეზანი, 4).

## განმარტებები

მონა-მსახურების საფუძველი ალლაჰისთვის პატივისცემის ჩვენებაა. პატივისცემა რაოდენ უნაკლოც იქნება, იმდენად სრულყოფილი იქნება მონა-მსახურება. დედამიწაზე არსებობს

ისლამის სიმბოლოები. მათზე სამსახური და მათი სიყვარული იგივე ალლაჰის სიყვარული და მისდამი თაყვანისცემის გამოხატულებაა, ხოლო იმ სიმბოლოებისადმი უპატივცემულობა, უზენაესი ალლაჰისადმი უპატივცემულობაა. ესენია: ყურანი, ქააბა, შუამავალი, ეზანი, ლოცვა, ყურბანი, საფა, მერვა და ა.შ. ეს ის სიმბოლოებია, რომელებიც ალლაჰის სიახლოვის გრძნობას გვიღვიძებს. გამჩენმა ღმერთმა მათდამი უპატივცემულო დამოკიდებულება აკრძალა. ხოლო იმათ, ვინც მათ კრძალვით მოეპყრობა, გვამცნობს, რომ სიკეთეს მოიპოვებენ. აიათებში ნაბრძანებია:

***„აი ასე! ვინც განადიდებს ალლაჰის სიწმინდეებს, ის თავის სასიკეთოდ იქმს თავისი გამჩენის წინაშე!“*** (სურა ჰაჯი, აიათი 30).

***„აი ასე! და ვინც განადიდებს ალლაჰის რიტუალურ სიმბოლოებს, ეს ხომ გულითადი ღვთისმოშიშობაა.“*** (სურა ჰაჯი, აიათი 32).

ისლამის მნიშვნელოვან სიმბოლოებს შორის ერთ-ერთი ეზანია:

ეზნის საშუალებით ისლამის საფუძვლები დღეში ხუთჯერ ხმამაღლა ცხადდება და ურწმუნოებს — რწმენისკენ, მუსლიმებს კი ღვთისმასხურებისა და ერთიანობისკენ მოუწოდებს.

სადაც ეზანს კითხულობენ, ე. ი. იმ მხარეში მუსლიმები ცხოვრობენ. ალლაჰის შუამავალი, მხარეებს მუსლიმური იყო თუ არა, ეზნის კითხვით არკვევდა.

ეზანი, შუამავლობის მოვალეობის გაგრძელებაა. რადგან ის რწმენის ყველაზე დიდ ბურჯზე, ყველა ღვთისმსახურების საფუძველ — ლოცვაზე მოხმობაა.

ეზნით გამჩენი ღმერთი ადამიანებს მის წინაშე იწვევს. ამგვარად ეზანი ადამიანებს ამცნობს, თუ ალლაჰმა როგორ შეაფასა ისინი.





ახალდაბადებული ბავშვის ყურში ეზნის კითხვით საფუძველი ეყრება მისი ჭეშმარიტების გზით აღზრდას.

აქედან გამომდინარე, ეზანი ერთ-ერთი მთავარი სიმბოლოა, რომელსაც მუსლიმებმა პატივი უნდა სცენ.

ეზანისადმი პატივისცემის გამოჩენის გამოვლინება, მისი აბდესის აღების შემდეგ წაკითხვაა. აგრეთვე, მუეზინთან ერთად ეზნის სიტყვების განმეორება. მორწმუნეები, რომლებიც ასე მოიქცევიან იგივე მადლს იგებენ, რასაც თავად მუეზინი. უზენაესი ალლაჰი მათ ვედრებებს აკმაყოფილებს.

ჰანეფის სწავლების მიხედვით, მუეზინის ერთად ეზნის გამეორება ვაჯიბია (სვალდებულოა). აქედან გამომდინარე, ადამიანმა, რომელიც ეზანს გაიგონებს, ყურანის კითხვა, მისალმება, საუბარი უნდა შეაჩეროს. ზოგი სწავლულები კი მუეზინთან ერთად ეზნის წაკითხვას მუსთაჰაბად (სასურველ მისაღები) თვლიან. ეს კანონები ყაამეთზეც ვრცელდება.

ზოგი გადმოცემის მიხედვით, როცა მუეზინი წარმოთქვამს „ჰაიიაალე სსალაჰ" და „ჰაიე ალელ ფელაჰ" მსმენელებმა „ლა ჰავლე ვე ლა ყუვვეთე ილლა ბილლაჰ" უნდა წარმოთქვან. (მუსლიმი, სელათი, 12; აბუ დავუდი, სელათი, 36/527).

ალლაჰის შუამავალი „ყად ყამეთი სსალაჰ"-ის წარმოთქმის შემდეგ ბრძანებდა: *„ალლაჰმა ის მუდმივად მის ადგილზე ამყოფოს და არასდროს გააქროს."* (აბუ დაუდი, სელათი, 36/528).

ზოგიერთი სწავლულები მართებულად მიიჩნევენ *„ეს -სელათუ ჰაირუნ მინენ ნევმ"*-ის შემდეგ, „მართალი თქვი და კარგად მოიქეცი" წარმოთქმას.

ერთდროულად წაკითხული რამდენიმე ეზნის შემთხვევაში, ადამიანმა ერთს რომ დაეთანხმოს საკმარისია.

ეზნის დასრულების შემდეგ შუამავალს სელათს შევუთვლით და ვკითხულობთ ჰადისებიდან ნასწავლ ვედრებებს. თითქოს ჩანს, რომ ეს ვედრებები ალლაჰის შუამავლისთვის იკითხება, სინამდვილეში ადამიანისთვისაა სასარგებლო. ვინაიდან, გამჩენი

ღმერთი სელათის ერთხელ წარმომთქმელს ათჯერ მეტს უწყალობებს.

ადამიანი, რომელიც რწმენის სიმბოლოს — ეზანს ამგვარად გაიმეორებს და ვედრებებს წაიკითხავს, აჩვენებს, რომ ისლამს აღიარებს, ალლაჰის წინაშე ქედს იხრის და მას ემორჩილება. იმაზე დაყრდნობით, რომ ყოვლისშემძლეობა მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის, აღარ შეიპყრობს მცდარი აზრები, რომ ღვთისმსახურების შესრულებას ადამიანში არსებული რწმენის სიღრმე ასაზრდოებს. იგი წრფელი გულით მიიღებს ალლაჰის მიწვევას.

ეზანზე პატივისცემის ერთ-ერთი გამოხატულებაც ეზნის დასაწყისში ქადაგებისა და რჩევების მიცემისთვის თავის დანებებაა.

**პირველ ორ ჰადისში** ნახსენები „ვესილე" და „მაყამი მაჰმუდი" ძალიან მაღალი საფეხურეია სამოთხეში. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და ღამის ერთ ნაწილში ილოცე ყურანით, კერძოდ, შენთვის განსაკუთრებული დამატებითი ლოცვა. ეგების ღმერთმა შენმა მოგმადლოს ადგილი ქებული!"*** (სურა ისრა, აიათი 79).

ალლაჰის შუამავალი ამ ადგილიდან მხოლოდ თავის მიმდევრებს კი არა, ყველა ცოდვილს გამოექომაგება, ადამიანებისთვის ყველაზე მწუხარე ჟამს მათთვის ღმერთის მოწყალების მოსაპოვებლად შეევედრება.

„მაყამი მაჰმუდი",რომელიც არის ყველაზე ძვირფასი საფეხური, ამავდროულად გამოხატავს, რომ ისლამის მთელ სამყაროში გავრცელება მისაღებია და რომ შუამავლის სახელი ეზნისა და სხვა საშუალებებით ყოველ წამს უნდა იქნას განმეორებული.

**მესამე ჰადისში,** მოცემული ეზნის ვედრება, როგორც ადრე აღვნიშნეთ, იგივე არსის მომცველია, რისიც ეზანი. მაშ ასე, მუსლიმი დღეში ხუთჯერ რწმენის საფუძვლების განმეორებით რწმენასა და ღმერთზე მინდობას აახლებს. ასეთი მუდმივი განახლება ადამიანს საშულებას არ მისცემს ამქვეყნიურობამ შეიპყროს.





ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ეზნის კითხვისას, ეზანისა და ყაამეთის დროს სიტყვების წარმოთქმისას ცის კარები იხსნება და იმ დროს წარმოთქმული ვედრებები დაკმაყოფილებული იქნება.

მაშინ როცა ეზანი ასეთი ღირსეულია, ადამიანები, რომლებიც მას კითხულობენ, მისგან წილს იღებენ. ყურანის კომენტატორები ქვემოთ მოცემული აიათის განმარტებისას საუბრობენ მუეზინის ღირსებაზე:

***„ვინც ალლაჰისკენ მოუხმო, ჰქმნა სიკეთე და თქვა: უეჭველად, მე მუსლიმთაგანი ვარ, განა არის მასზე უკეთესი ვინმე სიტყვით?“*** (სურა ფუსილეთი, აიათი 33).

მუეზინების ღირსების შესახებ ძალიან ბევრი ჰადისი არსებობს. ამათგან ერთ-ერთში ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანებს რომ სცოდნოდათ, რაოდენ ღირსეულია ეზნის კითხვა და პირველ მწკრივში ლოცვა, აუცილებლად წილს ყრიდნენ, სხვა გამოსავალს თუ ვერ იპოვიდნენ.*“ (ბუხარი, ეზანი, 9, 32, შეჰადეთი 30; მუსლიმი, სელათი 129).

ყველა ის ჯინი, ადამიანი და სხვა არსება, ვინც მუეზინის ხმას გაიგონებს, განკითხვის დღეს მას მოწმედ დაუდგება. (ბუხარი, ეზანი, 5, თევჰიდი, 52; ბედულ-ჰალქი 12).

მუეზინები ეზნის წყალობით რწმენას უზრუნველყოფენ, სიკეთეს და ღვთისმოსავ ქმედებებს ზრდიან, ამიტომაც განკითხვის დღეს ისინი წინა პლანზე იდგებიან და მათ უკან საზოგადოება იდგება. (იხ. მუსლიმი, სელათი, 14; იბნ მაჯე, ეზანი, 5).

ხოლო იმათ, ვინც ეზნის მიმართ უპატივცემულობას იჩენენ საბოლოოდ ცუდი დასასრული ელოდებათ. ქვემოთ მოცემული ამბავი ამის თვალნათელი მაგალითია:

ერთმა მედინელმა ქრისტიანმა, როცა მუეზინმა წარმოთქვა: „მწამს, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია“, თქვა:

„მატყუარა დაიწვას.“

ერთ ღამეს მოსამსახურე მათს სახლში ჩირაღდნით ხელში შევიდა. ამ დროს ქრისტიანსა და მის ოჯახს ეძინა. ცეცხლიდან

ერთი ნაპერწკალი ძირს დაეცა, ცეცხლის ალი მაშინვე სახლს მოედო და სახლიც და შიგ მყოფებიც დაიწვნენ.

ამ შემთხვევაზე შემდეგი აიათი მოევლინა:

***„და როცა ლოცვისკენ მოუწოდებთ თქვენ, ეგენი ამას გასცინიან და ამასხარავებენ. ეს იმიტომ, რომ ეგენი არიან ხალხი, რომელნიც არ შეიგნებენ“*** (სურა მაიდე, აიათი 58); (ვაჰიდი, გვ. 203, ქურთუბი, VI, 146)

## 3. დღეში ხუთჯერ ლოცვა

### ა. ლოცვის მნიშვნელობა

٣٣. عَنْ أُمِّ سَلَمَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهَا قَالَتْ: كَانَ مِنْ آخِرِ وَصِيَّةِ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«الصَّلَاةَ الصَّلَاةَ وَمَا مَلَكَتْ أَيْمَانُكُمْ» حَتَّى جَعَلَ نَبِيُّ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يُلَجْلِجُهَا فِي صَدْرِهِ وَمَا يَفِيصُ بِهَا لِسَانُهُ.

**33.** უმმუ სელემეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი ბოლო რჩევა იყო:

*„ლოცვას ყურადღება მიაქციეთ! ლოცვას ყურადღება მიაქციეთ! პატივისცემით მოეკიდეთ თქვენს ხელქვეითთა უფლებებს!“*

შუამავალმა ეს სიტყვები იმდენჯერ გაიმეორა, რომ ენით წარმოთქმა აღარ შეეძლო, ბოლოს თავისთვის იმეორებდა. *(აჰმედი, VI, 290, 315. აგრეთვე იხ. აბუ დაუდი, ედები, 123-124/5156; იბნ მაჯე, ვასაია, 1; ბეიჰაქი, შუაბი, VII, 477).*

❀

٣٤. عَنْ أَبِي الدَّرْدَاءِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: أَوْصَانِي خَلِيلِي صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنْ:

«لَا تُشْرِكْ بِاللهِ شَيْئاً وَإِنْ قُطِّعْتَ وَحُرِّقْتَ. وَلَا تَتْرُكْ صَلَاةً مَكْتُوبَةً مُتَعَمِّداً فَمَنْ تَرَكَهَا مُتَعَمِّداً فَقَدْ بَرِئَتْ مِنْهُ الذِّمَّةُ».

**34.** აბუ დერდას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი მას ურჩევდა:

*„ნაკუწებად რომ იქცე, ცეცხლში რომ დაიწვა, ფრთხილად, ალლაჰს მოზიარე არ დაუწესო! არც ერთი ფარძი ლოცვა შეგნებულად არ გამოტოვო! ვინც ლოცვას შეგნებულად არ შეასრულებს, ის ადამიანი ალლაჰის მფარველობისა და დაცვისგან შორს დგება.“* (იბნ მაჯე, ფითენი, 23).

## განმარტებები:

ლოცვა ისლამის უპირველესი ლოზუნგია, მუსლიმისა და არამუსლიმის განმასხვავებელი „ნიშანია“. მაშ ასე, ლოცვისთვის დიდი ყურადღების მინიჭება და მისი უნაკლოდ შესრულებაა საჭირო. ამის გამოა, რომ ალლაჰის შუამავლის ბოლო რჩევებისგან ერთ-ერთი ლოცვას შეეხება.

ბოლო რჩევებში შუამავალი ლოცვას ხაზს უსვამს და აღნიშნავს:

ენესი ﵁ გადმგვცემს:

შუამავლის გარდაცვალებისას მის გვერდით ვიყავი. ჩვენ სამჯერ გვითხრა:

*„ლოცვასთან დაკავშირებით ალლაჰის გეშინოდეთ! ალლაჰის გეშინოდეთ თქვენი ხელქვეითების უფლებების გამო! ორი სუსტი არსების უფლებების გამო ალლაჰის გეშინოდეთ. ესენი — ქვრივი*

*ქალი და ობოლი ბავშვია. ლოცვასთან დაკავშირებით ალლაჰის გეშინოდეთ!* “

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა *„ლოცვა, ლოცვაო...“* — დაიწყო და ამ სიტყვებით განუტევა სული. (ბეიჰაქი, შუაბი, VII, 477).

ეს გადმოცემები ნათლად აჩვენებს თუ რაოდენ დიდი მნიშვნელობის მატარებელია ალლაჰის მონა-მსახურების საფუძველი და ყველაზე აშკარა გამოხატულება ლოცვაა. აიათში, რომელიც ლოცვის მნიშვნელობას უსვამს ხაზს, ნაბრძანებია:

***„და აღავლინეთ ლოცვა, გაეცით ზექათი** (სავალდებულო მოწყალება)**, და წელში მოიხარეთ წელმოხრილებთან ერთად !“*** (2/ 43)

***„ და უბრძანე შენს ოჯახს ლოცვა და იყავი მომთმენი მასზე!“*** (სურა თაჰა, აიათი 132).

***„ვუეჭველად ნეტარ იქმნა, ვინც განიწმინდა. და (განწმენდილმა სულმა) სახელი ღმერთისა მისი ახსენა და ლოცვა აღავლინა“*** (სურა ალა, აიათები 14-15).

ყოვლისშემძლე ღმერთს სურს, რომ ლოცვას გულისყურით მოვეკიდოთ და მოუბეზრებლად მუდმივად შევასრულოთ. ხოლო იმ ადამიანებს, ვინც ლოცვას უხალისოდ ასრულებენ, სატანჯველით ემუქრებათ:

***„ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას! ისინი, რომელნიც (ღვთისმსახურებას) სხვის დასანახად აღავლენენ!“*** (სურა მაუნი, აიათები 4-5).

***„გარდა მარჯვენა მხარის ხალხისა. სამოთხეში შეეკითხებიან ერთმანეთს ცოდვილთა შესახებ: რამ მოგახვედრათ თქვენ ჯოჯოხეთში? მიუგეს: არ ვიყავით მლოცველთა შორის, და არ ვაპურებდით უპოვართ, და ვყბედობდით ყბედებთან, და ჩვენ ცრუდ ვრაცხდით განკითხვის დღეს, ვიდრეღა აღვესრულებოდით..“*** (სურა მუდდესირი, აიათები 39-47).

აქედან ჩანს, რომ პირველი ცოდვა, რომელმაც ადამიანები ჯოჯოხეთში შეიყვანა, ლოცვის შეუსრულებლობა იყო. ეს მნიშვნელოვანი საკითხია და ყურადღების მიქცევას საჭიროებს.





ალლაჰის შუამავალი ﷺ ლოცვის დიდი მნიშვნელობის ასახსნელად გვამცნობს:

*„ყველაზე სასიკეთო ქმედება ლოცვაა.“* (მუვატტა, თაჰარეთი, 6).

*„სამოთხის გასაღები — ლოცვაა, ლოცვის გასაღები კი სისუფთავეა.“* (აჰმედი, III, 340).

ალლაჰის შუამავალმა საყიფის ტომის წარმომადგენლებს, რომელთაც თქვეს, რომ ლოცვა მათთვის ძნელი შესასრულებელი იყო, უთხრა:

*„რუქუს (ლოცვის) გარეშე რწმენა სიკეთეს არ მოგიტანთ.“* (აბუ დაუდი, ჰარაჯი, 25-26/3026).

ალლაჰის შუამავალი გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს ადამიანი უპირველესად ლოცვისთვის განიკითხება. თუკი ადამიანი ლოცვებს შეასრულებს ისე, როგორც ალლაჰს სურს, ბედნიერებას მოიპოვებს და სურვილს აისრულებს. ლოცვას თუ არ შეასრულებს ან უგულისყუროდ ილოცავს, დაკარგავს და უბედურებაში ჩავარდება. თუ ფარძებს რაიმე აკლია უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:*

*აბა ნახეთ ჩემს მონა-მსახურს ნაფილე ლოცვები აქვს შესრულებული?*

*ნაკლულ ფარძებს ნებაყოფილებითი ლოცვები შეავსებს. ადამიანი სხვა ღვთისმსახურებებისთვისაც ამგვარად განისჯება.“* (*თირმიზი, სელათი, 188/413; ნესაი, სელათი, 9/462*).

ღვთისმსახურებებს შორის ლოცვას იმდენად დიდი მნიშვნელობა აქვს, რომ მისი შეუსრულებლობა ავადმყოფობის, მგზავრობის და სხვა განსაკუთრებულ მდგომარეობებშიც კი არ არის ნებადართული, ასეთ შემთხვევებში მისი შესრულება მხოლოდ გაიოლებულია.

**მეორე ჰადისში** მოცემულია, რომ ვინც ლოცვას შეგნებულად უგულებელყოფს, ის ღმერთის მფარველობიდან გამოდის. ასეთ ადამიანებს სააქაოში საფრთხე, საიქიოში საშინელი სატანჯველი





ემუქრებათ. იქ მათ მდგომარეობას ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად აღწერს:

*„სიზმარში ორი ანგელოზი მოვიდა ჩემთან, ამაყენეს და მითხრეს: „წამოდი მივდივართ.“ მეც მათთან ერთად წავედი. მივედით კაცთან, რომელიც ცალ გვერდზე იწვა. მეორე კაცს ხელში დიდი ქვა ეჭირა და მწოლიარე კაცს ქვას თავში ურტყამდა. ქვა მეორე მხარეს რომ გადაგორდებოდა, მიდიოდა, ქვას იღებდა და უკან მოჰქონდა. მის მოსვლამდე მეორეს თავი ძველ მდგომარეობაში უბრუნდებოდა. კაცი ისევ იმასვე იმეორებდა, მწოლიარე კაცს თავს ისევ და ისევ უჭეჭყავდა.*

*ანგელოზებს ვკითხე:*

*„დიდება ალლაჰს, ამათი მდგომარეობა რას ნიშნავს?“*

*„მოგიყვებით. კაცი, რომელსაც თავს უჭეჭყავენ არის ადამიანი, რომელმაც მიუხედავად იმისა, რომ ყურანი ისწავლა, ის უარყო და ფარძი ლოცვების დრო ძილში გაატარა.“* (ბუხარი, თაბირი, 48; ჯენაიზი, 93).

შუამავალს ესიზმრა საიქიოში იმ ადამინების მდგომარეობა, ვინც ყურანს წაიკითხავენ, მაგრამ მას ყურადღებას არ მიაქცევენ, ხოლო ძილის წინა და დილის ლოცვების დროს ძილში გაატარებენ. ამის შემდეგ მან თავისი მიმდევრები გააფრთხილა. უეჭველია, რომ შუამავლების სიზმარი ნამდვილი და სანდოა. ამიტომ მათი სიზმარში ნანახი ცხადში მომხდარივით უნდა აღვიქვათ.

თუ ლოცვის დაუდევრად შემსრულებლების მდგომარეობა ასეთია, იმათი მდგომარეობა, ვინც საერთოდ არ ლოცულობს, როგორი იქნება? საჭიროა ამაზე დავფიქრდეთ!

აიათებსა და ჰადისებში მოცემული ამ გაფრთხილებების გამო, შუამავლის თანამიმდევრები ლოცვას ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. მაგალითად, კეთილშობილმა ომარმა გუბერნატორებს შემდეგი რამ მიწერა:

„ჩემს წინაშე თქვენთვის ყველაზე მნიშვნელოვანი საქმე ლოცვაა. ვინც მის დებულებებს დაემორჩილება, მას სრულფასოვნად შეასრულებს და ლოცვის დროსაც ყურადღებას მიაქცევს, იქნება, ის, ვინც რწმენას იცავს. ხოლო ის, ვინც ლოცვას უგუ-





ლებელყოფს და დაივიწყებს, რწმენის სხვა ბრძანებებს უფრო მეტად უგულებელყოფს.“ (მუვატტა, ვუყუთუ, სელათი, 6).

მისვერ იბნ მაჰრემე გადმოგვცემს:

„ომარ იბნ ჰატტაბის გვერდით ვიყავი (როცა მას ხანჯალი დაარტყეს). ზემოდან საფარი გადააფარეს და გონებადაკარგული იწვა. იქ მყოფებს ვკითხე:

„როგორ მდგომარეობაშია?“

„როგორც ხედავ.“

„ლოცვაზე მოიხმეთ, მას ლოცვის გარდა სხვა ვერაფრით შეაშინებთ და გონზე ვერ მოიყვანთ!“

მათაც ჩასძახეს:

„მორწმუნეთა მბრძანებელო, ლოცვა!“

ხალიფა ომარმა მაშინვე თქვა:

„დიახ, ღმერთმანი ლოცვის უარმყოფელს ისლამში წილი არა აქვს“, ფეხზე წამოდგა და მაშინ, როცა ჭრილობიდან სისხლი მოსდიოდა, „ლოცვა შეასრულა.“ (ჰეისემი, I, 295, აგრეთვე იხ. მუვატტა, თაჰარეთი, 51, იბნ სადი, III, 35).

ეს ამბები თვალნათლივ წარმოგვიდგენს რწმენაში ლოცვას რაოდენ დიდი მნიშვნელობა ენიჭება.

ლოცვაზე მნიშვნელობის მინიჭება რწმენის შემეცნების თანაზომიერია. ადამიანში როგორც კი რწმენა შესუსტდება, ეს მის ლოცვისადმი დამოკიდებულებაზე აისახება.

## ბ. ლოცვის ღირსება

٣٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اَلصَّلَوَاتُ الْخَمْسُ وَالْجُمُعَةُ إِلَى الْجُمُعَةِ وَرَمَضَانُ إِلَى رَمَضَانَ مُكَفِّرَاتٌ مَا بَيْنَهُنَّ إِذَا اجْتَنَبَ الْكَبَائِرَ».

**35.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თუ ადამიანი დიდ ცოდვებს განერიდება, დღეში ხუთჯერ ილოცავს, ჯუმის შეასრულებიდან — მომავალ ჯუმამდე, რამაზნის თვეში მარხვის შესრულებიდან კი მომავალ მარხვამდე, ჩადენილი პატარა ცოდვები გამოესყიდება."* (მუსლიმი, თაჰარეთი, 16).



٣٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّهُ سَمِعَ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«أَرَأَيْتُمْ لَوْ أَنَّ نَهْرًا بِبَابِ أَحَدِكُمْ يَغْتَسِلُ مِنْهُ كُلَّ يَوْمٍ خَمْسَ مَرَّاتٍ هَلْ يَبْقَى مِنْ دَرَنِهِ شَيْءٌ؟» قَالُوا:

«لَا يَبْقَى مِنْ دَرَنِهِ شَيْءٌ» قَالَ:

«فَذٰلِكَ مَثَلُ الصَّلَوَاتِ الْخَمْسِ يَمْحُو اللّٰهُ بِهِنَّ الْخَطَايَا».

**36.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რას იტყვით? ადამიანის სახლის კარებთან მდინარე რომ ჩამოდიოდეს და ადამიანმა იმ მდინარეში დღეში ხუთჯერ დაიბანოს, მის სხეულზე ჭუჭყის რაიმე ნასახი დარჩება?"*

შუამავლის თანამიმდევრებმა თქვეს:

„იმ ადამიანს ჭუჭყისგან არაფერი დარჩება."

ალლაჰის შუამავალმა გვამცნო:

*„დღეში ხუთჯერ ლოცვის შესრულება, აი ამის მსგავსია, ალლაჰი დღეში ხუთჯერ ლოცვით ცოდვებისგან გვწმენდს." (მუს-*





*ლიმი, მესაჯიდი, 283. აგრეთვე იხ. ბუხარი, მევაქითი, 6; თირმიზი, ედები, 80/2868; ნესაი, სელათი, 7/460, იბნ-მაჯე, იყამეთი, 193).*

## განმარტებები:

ლოცვა რწმენის შემდეგ ალლაჰის ხსენებისთვის შესრულებულ ქმედებებს შორის ყველაზე ღირსეული და სრულყოფილია. ქელიმეი შეჰადეთის შემდეგ ისლამის ყველაზე მნიშვნელოვანი ბურჯია. ლოცვა უებარი წამალია ვნების წინააღმდეგ, იმ ვნების, რომელიც ხელს გვიშლის ღმერთის გახსენებაში. არ არსებობს არც ერთი ღვთისმსახურება, რომელიც ლოცვის ოდენად გვიწევდეს დახმარებას და შეგვაგრძნობინებდეს ჭეშმარიტებას... იმის გამო, რომ ის დღეში ხუთჯერ მეორდება, ვნების ყველაზე უფრო მძლეველი, სურვილების ყველაზე მეტად მმართველი, ნებისმიერ საკითხში სიმართლისა და სწორი მიმართულების ყველაზე მეტად მაჩვენებელი ღვთისმსახურებაა. კეთილშობილმა ალიმ სწორედ ამის გამო ერთ-ერთ მსახურს უთხრა:

„ყველაფერი შენს ლოცვასთანაა დაკავშირებული." (აბდულაზიზ ჩავიში, პასუხი ანგლიკანურ ეკლესიას, გვ. 96).

ფარძი ღვთისმსახურებები, რომელთა სათავეშიც ლოცვა დგას, თუკი დიდ ცოდვებს თავს ავარიდებთ, პატარა ცოდვების გამოსასყიდია. ხოლო ადამიანს, რომელსაც ცოდვა აღარ დარჩა, საფეხურს უმაღლებს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და დადექი ლოცვად დღის ორივე კიდეში და ღამის გარკვეულ საათებში. უეჭველად, კეთილი საქმენი განდევნიან ბოროტებანს. ეს არის შეგონება გონიერთათვის.*** (სურა ჰუდი, აიათი 114).

***„თუ გაემიჯნებით მძიმე ცოდვებს , რაც გეკრძალებათ, მოგიტევებთ ჩვენ ცოდვებსა თქვენსას და ღირსეულ შესასვლელში შეგიყვანთ თქვენ!"*** (სურა ნისა, აიათი 31).

იმ მაღალი საფეხურების გარდა, რომელსაც ლოცვა ადამიანებს მოაპოვებინებს, ეს აიათები ამავე დროს ჩვენს მიერ პირველად გადმოცემული ჰადისის გადმოცემის მიზეზიც გახდა.





სად იბნ აბუ ვაყასი გადმოგვცემს:

„იყო ორი ძმა. ამათგან ერთი მეორეზე ორმოცი დღით ადრე გარდაიცვალა... შუამავალთან პირველად გარდაცვლილი ძმის ღირსებებს შეეხნენ. ამაზედ ალლაჰის შუამავალმა იკითხა:

*„მეორე მუსლიმი არ იყო?*“

„დიახ, ალლაჰის შუამავალო, მუსლიმი იყო და თანაც უბოროტო ადამიანი იყო!“

ალლაჰის შუამავალმა გვამცნო:

*„თქვენ საიდან უნდა იცოდეთ მისმა ნალოცმა მას რა საფეხურები მოუპოვა? ლოცვა ჰგავს თქვენი სახლის კარებთან ჩამომავალ მდინარეს, რომელშიც ყველდღე ხუთჯერ ბანაობთ. რას ფიქრობთ, ეს მდგომარეობა მასში რაიმე ჭუჭყს დატოვებს? თქვენ ვერ გაიგებთ ლოცვამ ის რა საფეხურზე აიყვანა.*“ (მუვატტა, ქასრუ, სელათი, 91).

დარჩენილმა ძმამ, ადრე გარდაცვლილ ძმაზე მეტი ილოცა და უფრო მაღალი საფეხურები მოიპოვა. ე. ი. ადამიანის სულიერი საფეხური იმდენჯერ მაღლდება, რამდენჯერაც მოკრძალებით ილოცავს. ამიტომაც რამდენადაც შეგვიძლია, ფარძების გარდა ნაფილე (ნებაყოფილებითი) ლოცვებიც უნდა შევასრულოთ და ამგვარად, როგორც ამქვეყნიურ ცხოვრებას ბარაქიანს გავხდით, ისე საიქიო კაპიტალსაც მოვიპოვებთ.

ლოცვით ადამიანს წარსული ცოდვები მიეტევება. ლოცვა ხელს უშლის ადამიანს მომავალში ცოდვები და სისაძაგლეები ჩაიდინოს, რადგან ადამიანმა, რომელმაც იცის, ლოცვით წარსული პატარა ცოდვებისგან განიწმინდება, მოერიდება დიდ ცოდვაში ჩავარდნას. წესისამებრ შესრულებული ლოცვა ადამიანს სულიერ სრულყოფილებას მოაპოვებინებს და მის გულს მორჩილებით ალავსებს. ადამიანი, რომელსაც გული ალლაჰისადმი მორჩილებით, მოკრძალებით აქვს სავსე და ერიდება ყველაფერ იმას, რაც ალლაჰის კმაყოფილებას არ მოაპოვებინებს, ცოდვებისგან განიწმინდება.





ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს: *„ლოცვა მნათობი სხივია.“*[2] ე. ი. ლოცვა ადამიანს ცოდვებისგან წმენდს ისე, როგორც მზის სხივი დღეს, მთვარის შუქი ღამით გარემოს ანათებს, ბოროტებასა და სისაძაგლეში ხელს უშლის და მას სწორი გზით ატარებს. მეორე მხრივ, როცა ადამიანს გულში სხვა აღარაფერი აქვს ალლაჰის სიყვარულის გარდა, მის მიერ ნალოცი, მას ჭეშმარიტებას შეამეცნებინებს, გულს უნათებს და გაცივების საშუალებას აღარ აძლევს. ლოცვა არის ღვთისმსახურება, რომელიც ადამიანს სახეს ამქვეყნად და საიქიოშიც უნათებს.

ლოცვა სამოთხის გასაღებია, მათ ვისაც სამოთხეში შესვლა და ალლაჰის შუამავლის გვერდით ყოფნა სურდათ, შუამავალი ლოცვასა და სეჯდეს შესრულებას ურჩევდა.

რებია იბნ ქაბა ასე გადმოგვცემს:

ღამე შუამავლისთვის აბდესის წყალი მიმქონდა და მის სხვა მოთხოვნებს ვასრულებდი. ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

*„რამე მთხოვე!“*

მეც ვუთხარი:

„სამოთხეში შენთან ერთად ყოფნა მინდა.“

შუამავალმა ბრძანა:

*„სხვა რამ რომ მთხოვო, არ შეიძლება?“*

„მხოლოდ ამის სურვილი მაქვს!“

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თუ ასეა, სეჯდე ბევრჯერ შეასრულე და ამგვარად მე დამეხმარე!“* (მუსლიმი, სელათი, 226; აჰმედი, III, 500).

სევბანმა შუამავალს ჰკითხა:

---

2 მუსლიმი, თაჰარეთი, 1.





„ისეთი ქმედება მასწავლე, რომ ალლაჰმა მისი წყალობით სამოთხეში მომათავსოს! რომელია ალლაჰის ყველაზე საყვარელი ქმედება?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ალლაჰისთვის ბევრი სეჯდეს შესრულებას ყურადღება მიაქციე! ვინაიდან, ყოველი სეჯდეს შესრულებისას ალლაჰი შენ ერთი საფეხურით აგამაღლებს და ერთ ცოდვას მოგიტევებს.“* (მუსლიმი, სელათი, 225).

ალლაჰის შუამავალმა ერთ სხვა თანამიმდევარს უთხრა:

*„(საიქიოში) ჩემთან შეხვედრა თუ გინდა, სეჯდე გაამრავლე!“* (აჰმედი, III, 428).

სეჯდე ამავდროულად ჯოჯოხეთიდან ხსნის საშუალებაა. ეს ჭეშმარიტება ჰადისში შემდეგნაირადაა გაცხადებული:

*„განკითხვის დღეს უზენაესი ალლაჰი ჯოჯოხეთისგან შეიწყალებს მათ, ვისაც ისურვებს. ანგელოზებს უბრძანებს, იქედან გამოიყვანონ ისინი, ვინც სააქაოში ღვთისმსახურებას ასრულებდა. ანგელოზები მათ სეჯდეს კვალით იცნობენ. ალლაჰმა აუკრძალა ჯოჯოხეთს სეჯდეს კვალის გაქრობა. ცეცხლი ადამიანს ყველა მხრიდან სწვავს, მხოლოდ სეჯდეს ადგილს არ ეხება.“* (ბუხარი, ეზანი, 129).

სეჯდეში საყოველთაოდ ლოცვა იგულისხმება. ამ გადმოცემაში ლოცვა ყველაზე მნიშვნელოვანი მუხლით „სეჯდეთია“ გადმოცემული. აქედან გამომდინარე ღვთისმსახურება, რომელიც ადამაიანს ალლაჰის შუამავლის მეზობლად აქცევს და სამოთხეში მოათავსებს, ლოცვაა.

ლოცვა ამითაც არ შემოიფარგლება და სამოთხეში შესულ მორწმუნეებს ალლაჰის წყალობას მოუპოვებს. ჯერირი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს შუამავალთან ერთად ვისხედით. ალლაჰის შუამავალმა სავსე მთვარეს შეხედა და თქვა:





*„ისე როგორც მთვარეს ერთმანეთისთვის ხელის კვრის გარეშე მშვიდად უყურებთ ასევე სამოთხეში თქვენს ღმერთს დაინახავთ. ეცადეთ, მზის ამოსვლამდე თუ ჩასვლამდე ყველა ლოცვა შეასრულოთ.*“

ალლაჰის შუამავალმა ამ სიტყვების წარმოთქმის შემდეგ მოცემული აიათი წაიკითხა:

***„მაშ, მოითმინე რასაც ისინი ამბობენ და ქებით განადიდე შენი ღმერთი მზის ამოსვლამდე და მის ჩასვლამდე, და ღამის საათებში ადიდე იგი, ასევე დღის განმავლობაში, ეგების შენ კმაყოფილებას ეწიო!“*** (სურა ტაჰა, აიათი 130); (ბუხარი, მევაქითი 16, 26; თეფსირი, 50/1; თავჰიდი, 24, მუსლიმი, მესაჯიდი, 211).

როგორც ჩანს, ალლაჰის შუამავალი ყოვლისშემძლე ღმერთის დანახვის საშუალებად ფარძი ლოცვების შესრულებას მოიხსენიებს.

ლოცვა სულის საზრდო და ამავდროულად სხეულის განმკურნებელი საშუალებაა. იმის გამო, რომ ლოცვისთვის სხეულის, ტანსაცმლის და ადგილის სისუფთავეა საჭირო, სადაც ლოცვა სრულდება, ჯანმრთელობის ყველაზე კარგი დამცველია. ამავდროულად ლოცვა, იმის გამო, რომ მოძრაობაში მოჰყავს სხვადასხვა ორგანოები, ახდენს სახსრების მოლუნვა-გაშლასა და კუნთების დაჭიმვა-მოდუნებას, სხეულის სიჯანსაღეს უზრუნველყოფს.

ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ადრიანად ილოცა. მეც ავდექი, ნაწილი ვილოცე და დავჯექი. ალლაჰის შუამავალი მომიბრუნდა და მკითხა:

*„მუცელი გტკივა?*“

„დიახ, ალლაჰის შუამავალო!“

*„ადექი, ილოცე! ვინაიდან, ლოცვა განკურნების საშუალებაა.*“ (იბნ მაჯე, თიბი, 10. აჰმედი, II, 390, 403).

ლოცვა ამავე დროს მუსლიმების ცხოვრების გამაწონასწორებელი ელემენტია. ყოველ დღეს განსაზღვრულ დროს შესრუ-





ლებული ღვთისმსახურება ადამიანს დისციპლინასა და მოწესრიგებულ ცხოვრებას აჩვევს.

### გ. ლოცვის დროს მორჩილება

٣٧. عَنْ أَبِي أَيُّوبَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: جَاءَ رَجُلٌ إِلَى النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ! عَلِّمْنِي وَأَوْجِزْ» قَالَ:

«إِذَا قُمْتَ فِي صَلَاتِكَ فَصَلِّ صَلَاةَ مُوَدِّعٍ وَلَا تَكَلَّمْ بِكَلَامٍ تَعْتَذِرُ مِنْهُ وَأَجْمِعِ الْيَأْسَ عَمَّا فِي أَيْدِي النَّاسِ».

**37**. აბუ ეიუბი გადმოგვცემს:

ერთი კაცი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მე რწმენა მასწავლე მაგრამ მოკლე და განსაკუთრებული უნდა იყოს!“

შუამავალმა უპასუხა:

*„ლოცვაზე რომ დადგები, ისე ილოცე, თითქოს დედამიწას ეთხოვები! არ წარმოთქვა სიტყვა, რომელიც შემდეგში პატიების თხოვნას გაიძულებს! არასდროს გქონდეს იმის იმედი, რაც ადამიანების ხელთაა!*“ (იბნ-მაჯე, ზუჰდი, 15; აჰმედი, V, 412).



٣٨. عَنِ الْفَضْلِ بْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:





«الصَّلَاةُ مَثْنَى مَثْنَى تَشَهَّدُ فِي كُلِّ رَكْعَتَيْنِ وَتَخَشَّعُ وَتَضَرَّعُ وَتَمَسْكَنُ وَتَذَرَّعُ وَتُقْنِعُ يَدَيْكَ تَرْفَعُهُمَا إِلَى رَبِّكَ مُسْتَقْبِلًا بِبُطُونِهِمَا وَجْهَكَ وَتَقُولُ يَا رَبِّ يَا رَبِّ وَمَنْ لَمْ يَفْعَلْ ذٰلِكَ فَهُوَ كَذَا وَكَذَا».

**38.** ფადლ იბნ აბბასი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ლოცვა ორ-ორად შეასრულე. ყოველ ორ მუხლზე დაჯექით. უდიდესი მორჩილებით ღმერთს შეევედრეთ, თავმდაბლად წარმოთქვით სურვილი. (ლოცვის დამთავრებისთანავე) ხელები ღმერთისკენ აღაპყარით და შეეხვეწეთ: „ღმერთო ჩემო! ღმერთო ჩემო!“ ვინც ასე მოიქცევა მისი ლოცვა სრულფასოვანია.“* (თირმიზი, სელათი, 166/385).



٣٩. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ دَخَلَ الْمَسْجِدَ فَدَخَلَ رَجُلٌ فَصَلَّى فَسَلَّمَ عَلَى النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَرَدَّ وَقَالَ:

«ارْجِعْ فَصَلِّ فَإِنَّكَ لَمْ تُصَلِّ» فَرَجَعَ يُصَلِّي كَمَا صَلَّى ثُمَّ جَاءَ فَسَلَّمَ عَلَى النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«ارْجِعْ فَصَلِّ فَإِنَّكَ لَمْ تُصَلِّ» ثَلَاثًا فَقَالَ:

«وَالَّذِي بَعَثَكَ بِالْحَقِّ مَا أُحْسِنُ غَيْرَهُ فَعَلِّمْنِي» فَقَالَ:

«إِذَا قُمْتَ إِلَى الصَّلَاةِ فَكَبِّرْ ثُمَّ اقْرَأْ مَا تَيَسَّرَ مَعَكَ مِنَ الْقُرْآنِ ثُمَّ ارْكَعْ حَتَّى تَطْمَئِنَّ رَاكِعًا ثُمَّ ارْفَعْ حَتَّى تَعْتَدِلَ قَائِمًا ثُمَّ اسْجُدْ حَتَّى تَطْمَئِنَّ سَاجِدًا ثُمَّ ارْفَعْ حَتَّى تَطْمَئِنَّ جَالِسًا وَافْعَلْ ذٰلِكَ فِي صَلَاتِكَ كُلِّهَا».





**39.** ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი მეჩეთში მოვიდა. მის უკან ერთი კაცი შემოვიდა და კუთხეში ილოცა შეასრულა შემდეგ ალლაჰის შუამავალს მიესალმა. მანაც სალამზე უპასუხა და უთხრა:

*„მიტრიალდი და თავიდან ილოცე, რადგან შენ არ გილოცია!*“

კაცი მიტრიალდა და ხელმეორედ ილოცა, შემდეგ ალლაჰის შუამავალს ისევ მიესალმა.

შუამავალმა გაუმეორა:

„მიტრიალდი და ილოცე, შენ ლოცვა ისევ არ შეგისრულებია!“

ასე სამჯერ განმეორდა. ბოლოს საცოდავმა კაცმა უთხრა:

„ვფიცავ ალლაჰს, რომელმაც შენ მოგავლინა, ამაზე კარგად ვერ ვაკეთებ, სწორად ლოცვა მასწავლე!“

შუამავალმა ასე ბრძანა:

*„სალოცავად რომ დადგები, თექბირი აიღე, შემდეგ წაიკითხე ყურანის აიათების ერთი ნაწილი, რომელიც ზეპირად იცი. შემდეგ რუქუზე წადი და ცოტა ხანს ისე დაელოდე. როცა ადგები, კარგად გასწორდი. შემდეგ სეჯდეზე წადი და ცოტა ხანს ისე დარჩი, შემდეგ წამოდექი და დაჯექი. აი, ამგვარად დაასრულებ ლოცვას!*“ (ბუხარი, ეზანი, 95, 122; ეიმანი, 15; ისთიზანი, 18; მუსლიმი, სელათი 45. აგრეთვე იხ. თირმიზი, სელათი, 110/302; აბუ დაუდი, სელათი, 143-144/856; ნესაი, ისთიფთაჰი, 7/882; იბ მაჯე, იქამეთი, 72).



٤٠. عَنْ عَمَّارِ بْنِ يَاسِرٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:





«إِنَّ الرَّجُلَ لَيَنْصَرِفُ وَمَا كُتِبَ لَهُ إِلَّا عُشْرُ صَلَاتِهِ تُسْعُهَا ثُمُنُهَا سُبُعُهَا سُدُسُهَا خُمُسُهَا رُبْعُهَا ثُلُثُهَا نِصْفُهَا».

**40.** ამმარ იბნ იასირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი ლოცვას რომ შეასრულებს, მას შეიძლება დაეწეროს ლოცვის მეათედი, მეცხრედი, მერვედი, მეშვიდედი, მეექვსედი, მეხუთედი, მეოთხედი, მესამედი ან ნახევარი."* (აბუ დაუდი, სელათი, 123-124/796; აჰმედი, IV, 321).



٤١. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ كَانَ يَقُولُ:

«اَللّٰهُمَّ إِنِّي أَعُوذُ بِكَ مِنْ صَلَاةٍ لَا تَنْفَعُ».

**41.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჩემო ალლაჰო, უსარგებლო ლოცვისგან შენ მოგეკედლები!"* (აბუ დავუდი, ვითრი, 32/1549).

## განამარტებები:

წინა თავებში ნახსენები მნიშვნელოვანი და ღირსეული ლოცვი, სრული წესების დაცვით შესრულებული ლოცვაა. ამის უზრუნველმყოფი ყველაზე ძლიერი ელექსირი მორჩილებაა.

მორჩილება არის ალლაჰისადმი თაყვანისცემის შედეგად ღვთისმსახურებების შესრულების საფუძველზე სიმშვიდის მოპოვება და მოქმედება, რომელიც ამ ყველაფერს ირეკლავს. უმაღლეს ხარისხამდე თაყვანისცემისა და სიყვარულის გამო გულის შერბილება, ალლაჰისთვის ქედის მოხრა და მისი შიშია.





მორჩილების წარმოთქმისას უპირველესად ადამიანს წარმოესახება ის, რომ ლოცვის დროს ალლაჰის წინაშე იმყოფება. ადამიანმა კარგად უნდა შეიმეცნოს, რომ ალლაჰის წინაშე იმყოფება, ამიტომაც მისი სიდიადე უნდა შეიგრძნოს და ღვთისმსახურება ისე უნდა შეასრულოს. აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი! ისინი, რომელნიც თავიანთი ლოცვაში მოკრძალებულნი არიან!“*** (სურა მუმინუნი, აიათები 1-2).

***„ლოცვითა და მოთმინებით ითხოვეთ შეწევნა (ღმერთისგან). უთუოდ, ძნიადია იგი, თვინიერ მოკრძალებულნისა. მათ, რომელთაც ჭეშმარიტად სწამთ წარსდგენა თავიანთი განჩენის წინაშე, უეჭველად, მასთან იქნებიან მიქცეულნი.“*** (სურა ბაყარა, აიათები 45-46).

რაც ნიშნავს, რომ ადამიანს ხსნას მორჩილების გრძნობით შესრულებული ლოცვა მოაპოვებინებს. თუკი ლოცვის შესრულებისას გული მორჩილებით და სხეული თაყვანისცემის გრძნობით არ არის აღსავსე, ასეთი ლოცვა მიღებული არ იქნება.

إِنَّ الْمُصَلِّينَ كَثِيرٌ وَالْمُقِيمِينَ لَهَا قَلِيلٌ

„ბევრია ვინც ლოცულობს, მაგრამ ცოტაა ვინც მას შესაბამისად ასრულებს.“

ავადმყოფებსა და მათ, ვისაც ძალა არ შესწევთ ნება ეძლევათ ლოცვა შეასრულონ სხეულის მოძრაობების გარეშე, იმის მაჩვენებელია, რომ ლოცვის დროს განსაკუთრებული მნიშვნელობა გულში არსებულ მორჩილებას ენიჭება.

მორჩილების მოპოვების მთავარი გზა ლოცვის ისე შესრულებაა, თითქოს ის საბოლოო ლოცვა იყოს. ადამიანმა ყველა ლოცვა უნდა შეასრულოს ისე, თითქოს სიცოცხლის ბოლო წამებში იდგეს ალლაჰის წინაშე. აი, ამგვარი სულიერი მდგომარეობით უნდა შესრულდეს ლოცვა. ჭეშმარიტებაც ხომ ეს არის, რადგან ადამიანს არა აქვს გარანტია იმისა, რომ შემდეგი ლოც-





ვის დროს ცოცხალი იქნება. ამ მდგომარეობაში ადამიანი, რომელიც ლოცვას ასრულებს, მთელი გულით ალლაჰისკენ უნდა მიემართოს და ყოველგვარ ამქვეყნიურ ფიქრებს უნდა მოშორდეს. უნდა ჩაფიქრდეს მის მიერ წაკითხული აიათების მნიშვნელობაზე, ცრემლები უნდა ღვაროს, სეჯდეს ადგილს უნდა უყუროს და ღმერთს უნდა ევედრებოდეს. მხოლოდ ამგვარად შესრულებული ლოცვა მოუტანს ადამიანს სარგებელს და ბოროტებას მოაშორებს, ტყუილ ლაპარაკსა და ადამიანების დადარდიანებაში ხელს შეუშლის, ალლაჰისკენ მიმართავს და დაიცავს ისეთი სურვილებისგან, როგორებიცაა ადამიანებზე ეჭვიანობა და მათგან ყველაფრის მოლოდინი.

ჩვენს მიერ **მეორედ გადმოცემულ ჰადისში** ხაზგასმითაა აღნიშნული ლოცვის დროს მორჩილება, რაც იმის მაჩვენებელია, რომ ღმერთს როგორ უნდა ვევედროთ. ადამიანი, ლოცვისას უკიდურესად მოკრძალებული უნდა იყოს, თავმდაბლობა უნდა გამოამჟღავნოს და ალლაჰს მხურვალე გულით უნდა ევედროს.

თუ ლოცვა ამგვარად შესრულებული არ არის, ხარვეზიანია. აქედან გამომდინარე, ალლაჰის შუამავალმა ლოცვისას აკრძალა ისეთი ქმედებები, რომელიც ამ მდგომარეობას არღვევს და როგორებიცაა სახის მარჯვნივ და მარცხნივ ტრიალი. სწავლულებმაც მორჩილებისთვის ხელისშემშლელად ჩათვალეს ლოცვისას თმასთან, წვერთან, ცხვირთან და სხვა ადგილებთან თამაში.

სწორედაც, ალლაჰის შუამავალმა დაინახა ადამიანი, რომელიც ლოცვის შესრულებისას წვერით თამაშობდა. ამაზედ ბრძანა:

*„შეხედეთ, ამ ადამიანის გული მორჩილებით რომ ყოფილიყო აღვსილი, მისი სხეულის ნაწილებიც მორჩილნი იქნებოდნენ.“* (ალი ელ მუთთაქი, VIII, 197/22530).

საიდ იბნ მუსეიიბმაც, როცა დაინახა ერთი ადამიანი ლოცვის შესრულებისას წვერს ეთამაშებოდა, შემდეგი ჰადისი გაიმეორა:

„ამის გული მორჩილებით რომ ყოფილიყო აღსავსე, მისი სხეულის ნაწილებიც მორჩილნი იქნებოდნენ.“ (აბდურრაზზაქი, მუსანნეფი, II, 266-267).

ალლაჰის შუამავალს სწორად არ მიაჩნდა ისეთი ქცევები, როგორებიცაა ლოცვის შესრულება მაშინ, როცა საჭმელი უკვე მზად არის, ან შემჭიდროვებული აბდესით ლოცვა, რადგან ესენი ხელს უშლის ლოცვის მორჩილებით შესრულებას.

ალლაჰის შუამავალი თავად ისე ლოცულობდა, როგორც ჰადისებშია აღწერილი. ღამ-ღამობით ნაფილე ლოცვების შესრულებისას დიდ სიამოვნებას განიცდიდა და ლოცვას აგრძელებდა. ამბობდა, რომ უფრო ღირსეულია ლოცვა, რომელიც დიდხანს გრძელდება. (მუსლიმი, მუსაფირუნი, 165).

ალლაჰის შუამავალი არაფრის ნებართვას, რაც ლოცვისას მორჩილებას ხელს უშლის, არ იძლეოდა. ერთ დღეს აბუ ჯეჰმა შუამავალს ტანსაცმელი აჩუქა. ალლაჰის შუამავალმა იმ ტანსაცმლით ილოცა. შემდეგ ძვირფას აიშეს უთხრა:

*„ეს ტანსაცმელი აბუ ჯეჰმს უკან დაუბრუნე, ლოცვის შესრულებისას თვალები მისი ორნამენტებისკენ გამექცა, ცოტაც და ლოცვისას სიმშვიდეს დავკარგავდი.“* (მუვატტა, სელათი, 67; ბუხარი, სელათი, 14).

მორჩილად ლოცვის შესრულების ყველაზე მნიშვნელოვანი პირობა ლოცვის **„თადილი ერქანის“** მიხედვით შესრულებაა. ე. ი. ლოცვის მუხლების თანამიმდევრობით, ზუსტად შესრულება. ალლაჰის შუამავალი ჩვენს მიერ **მესამე ჰადისში** „თადილი ერქანს“ ყველაზე ლამაზად აგვიწერს. ამის მიხედვით ადამიანმა ყოველ მუხლზე ცოტა უნდა შეიცადოს და უდიდესი ნდობით უნდა განიმსჭვალოს, სხეულის ყველა ნაწილი თავის ადგილზე უნდა ჰქონდეს და უნდა იგრძნოს, რომ გარედან ვიღაც უცქერის. ალლაჰის შუამავალი რუქუს, სეჯდეს, ორ სეჯდეს შორის დაჯდომას და რუქუს შემდეგ ყიამის მდგომარეობის დაახლოებით თანასწორობას გადმოგვცემს. (ბუხარი, ეზანი, 121).

ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებს ლოცვის „თადილი ერქანის“ მიხედვით და მორჩილად შესრულებას ურჩევდა:

*„თქვენ თვლით, რომ ჩემი ყიბლე მხოლოდ ეს ჩემი წინა ადგილია?! (თვლით, რომ აქედან სხვა ადგილი არ ჩანს?) ღმერთმანი*





*თქვენი რუქუ და მორჩილება ჩემთვის დაფარული არ დარჩება. მე თქვენ ზურგიდანაც გხედავთ.*

*რუქუ და სეჯდე უნაკლოდ შეასრულეთ!*" (ბუხარი, ეზანი, 88).

ხოლო ამგვარად შეუსრულებელი ლოცვის შესახებ ბრძანებდა:

*„უზენაესი ალლაჰისთვის ფასი არა აქვს იმ ადამიანის შესრულებულ ლოცვას, რომელიც რუქუსა და სეჯდეს შორის წელში არ გაიმართება.*" (აჰმედი, II, 525).

რადგან ლოცვა ღმერთის წინაშე წარსდგომაა, მისი შესაბამისად შესრულებაა საჭირო. წინააღმდეგ შემთხვევაში, ის ზეცაში აუსვლელად უკან პატრონს დაუბრუნდება.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი ლოცვის დროს რუქუსა და სეჯდეს ზუსტად და კარგად თუ შეასრულებს, ლოცვა იმ ადამიანს ეტყვის:*

*„ალლაჰმა შენც ისე დაგიცვას, როგორც მე დამიცავი!" ლოცვა ამაღლდება და მიღებულ იქნება. ადამიანი რუქუსა და სეჯდეს ზუსტად თუ არ გააკეთებს, ყველაფერს ზუსტად თუ არ შეასრულებს, ლოცვა მას ეტყვის:*

*„ალლაჰმა შენც ისე გაგაქროს, როგორც შენ მე გამაქრე!" ის ლოცვა ძონძებივით მოგროვდება და ამ ადამიანს სახეში მოხვდება.*" (ბეიჰაქი, შუაბი, III, 143, სუიუთი, ჯამი, I, 58/364).

შუამავლის ამ გაფრთხილებების გამო მისი თანამიმდევრები „თადილი ერქანს" დიდ ყურადღებას აქცევდნენ. ერთ დღეს ჰუზეიფემ მეჩეთში დაინახა, რომ ერთმა კაცმა ლოცვის შესრულებისას რუქუ და სეჯდე ზუსტად არ შეასრულა. ლოცვის შედეგ მას ჰკითხა:

„რამდენი წელია, რაც ლოცვას ამგვარად ასრულებ?"

კაცმა უპაუხა:

„ორმოცი წელია."

„შენ ორმოცი წელია ლოცვა არ შეგისრულებია. ამგვარად ლოცვის შესრულებას თუ გააგრძელებ, მუჰამმედ შუამავლის ﷺ ზნე-ჩვეულებებით არ მოკვდებიო“, — უთხრა ჰუზეიფემ და ასწავლა ლოცვა როგორ უნდა შეესრულებინა.

შემდეგ უთხრა:

„ადამიანს შეუძლია ლოცვა მსუბუქად შეასრულოს, მხოლოდ რუქუსა და სეჯდეს ზუსტად შესრულების პირობით!“ (აჰმედი, V,384, ბუხარი, ეზანი, 119, 132).

როგორც **მეოთხე ჰადისიდან** ჩანს, წესების გარეშე და მორჩილად შეუსრულებელი ლოცვის მადლი მეათედამდე მცირდება. ანგელოზები ადამიანის ნამოქმედართა ნუსხაში წერენ:

„მან ლოცვა მეოთხედამდე შეამცირა, ამან — ნახევრამდე.“ (*აბდურრაზიყი, მუსანნეფი, II, 371*).

ამგვარად შესრულებული ლოცვები დროთა განმავლობაში უსარგებლო ხდება. ისე როგორც ის ველარ ახერხებს პატრონის დაცვას, მის სულიერ მდგომარეობასაც ველარ ამაღლებს. ალლაჰის შუამავალი ამგვარი უსარგებლო ლოცვებისგან უზენაეს ალლაჰს შეეფარა. ერთ-ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„ლოცვა, რომელიც ადამიანს სიკეთისკენ არ მოუწოდებს და ბოროტებას არ აშორებს, ის ლოცვა არაფერში გამოდგება ალლაჰთან დაშორების გარდა.“* (ჰეისემი, II, 258).

ამგვარი ბევრი ჰადისი ადამიანებს მოუწოდებს ლოცვის წესისამებრ შესრულებისკენ. მაგრამ აქედან გამომდინარე არ უნდა გამოვიტანოთ შემდეგნაირი დასკვნა: „ადამიანმა, რომელიც ლოცვას წესების დაცვით არ ასრულებს, ჯობია საერთოდ არ ილოცოს!“ რადგან ხარვეზიანიც რომ იყოს, სულ არ ქონას რაღაცის ქონა მაინც სჯობს. (აბდურრაზაყი, მუსანნეფი, II, 368).

კიდევ ერთხელ უნდა გავიმეოროთ, რომ ლოცვა რომ მთლიანად სასარგებლო იყოს, სხეულის ყიბლე — ქაბე, გულის ყიბლე კი ყოვლისშემძლე ღმერთი უნდა იყოს. ე. ი. გული მორჩილებით უნდა აღივსოს. ამგვარად შესრულებულ ლოცვა აიათში მინიშნებაა:





***„სეჯდე შეასრულე და მომიახლოვდი!“*** (სურა ალაყა, აიათი 19).

შუამავლის თანამიმდევრები ლოცვის მორჩილებით შესრულებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. მუსლიმთა დედის ძვირფასი აიშეს გადმოცემის მიხედვით, დედამისმა უმმუ რუმანემ უთხრა:

ლოცვის შესრულებისას მარჯვნივ და მარცხნივ ვირწეოდი. აბუ ბაქრმა რომ დამინახა, ისე მისაყვედურა, რომ ლოცვის მოშლას ცოტა დამაკლდა. შემდეგ ასე მითხრა:

„ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს: „*თითოეული თქვენგანი როდესაც ლოცვაზე დადგებით, ყველა მხარე დაიცავით, მორჩილნი იყავით და ებრაელების მსგავსად არ ერწიოთ, რადგან ლოცვის შესრულებისას სხეულის ნაწილების სიმშვიდე ლოცვის სრულად შესრულების ერთ-ერთი პირობაა.*“ (აბუ ნუამი, ჰილიე, IX, 304, ალუსი, რუჰულ-მეანი, XVIII, 3).

აბდულლაჰ იბნ აბუ ბაქრი გადმოგვცემს:

„აბუ ტალჰა თავის ბაღში ლოცვას ასრულებდა. ერთი ჩიტი ბაღიდან გარეთ გამოსაფრენად ხან მარჯვნივ, ხან კი მარცხნივ აწყდებოდა. ეს მდგომარეობა აბუ ტალჰას მოეწონა და ერთ წამს თვალებით მას თვალთვალი დაუწყო. შემდეგ ლოცვას მიუბრუნდა, მაგრამ დაიბნა, აღარ იცოდა რამდენი მუხლი ელოცა. ამის გამო ჩათვალა, რომ მისი ქონება მისი ამბოხის მიზეზი გახდა, იფიქრა რომ მორჩილების მდგომარეობა მოშალა, ალლაჰის შუამავალთან მივიდა და ბაღში თავსდამტყდარი ამბავი მოუთხრო:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი ეს ქონება ალლაჰისთვის მოწყალებად უნდა გავიღო, სურვილისამებრ გამოიყენეთ, შეგიძლიათ გასცეთ იქ, სადაც ისურვებთ.“ (მუვატტა, სელათი, 69).

შუამავლის შვილიშვილ ზეინელაბიდინს ფერი მისდიოდა, როცა აბდესის ასაღებად დგებოდა, ლოცვის დაწყებისას ფეხები უცახცახებდა. მიზეზი როცა ჰკითხეს, უპასუხა:

„არ იცით ვის წინაშე უნდა წარვსდგე?“ (აბუ ნუამი, ჰილიე, III, 133).

## დ. ლოცვის დროის მოსვლისთანავე ლოცვა

٤٢. عَنْ أُمِّ فَرْوَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا قَالَتْ:

«سُئِلَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَيُّ الْأَعْمَالِ أَفْضَلُ؟» قَالَ:

«اَلصَّلَاةُ لِأَوَّلِ وَقْتِهَا».

**42.** უმმუ ფერვე ასე ამბობდა:

ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს:

„რომელი ქმედებაა ყველაზე ღირსეული?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„დროულად ლოცვის შესრულებ.“* (თირმიზი, სელათი, 13/170; აბუ დაუდი, სელათი, 9/426. აგრეთვე იხ. ბუხარი, მევაქითი, 5; ჯიჰადი, 1; მუსლიმი, იმანი, 137-139).



٤٣. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اَلْوَقْتُ الْأَوَّلُ مِنَ الصَّلَاةِ رِضْوَانُ اللّٰهِ وَالْوَقْتُ الْآخِرُ عَفْوُ اللّٰهِ».

**43.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„დროის მოსვლისთანავე შესრულებული ლოცვა ალლაჰის — კმაყოფილება, დროის მიწურულს ნალოცი კი — პატიებაა.“* (თირმიზი, სელათი, 13/172).





## განმარტებები:

ალლაჰის შუამავალს ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურების შესახებ რომ ეკითხებოდნენ, *„დროულად შესრულებული ლოცვაო“* — პასუხობდა.

ყოვლისშემძლე ღმერთი დროის მოსვლისთანავე ნალოცით უფრო კმაყოფილია. ვინაიდან, აქ ალლაჰისადმი სიყვარული, მორჩილება და მინდობა გამოსჭვივის. ადამიანი დროის მოსვლისთანავე ლოცვაზე ამ გრძნობებს მიჰყავს. აქედან გამომდინარე, უზენაესი ალლაჰიც ამ გრძნობებით შესრულებულ ლოცვას სიყვარულითვე პასუხობს.

მეორე მხრივ, საქმის დროულად გაკეთება უფრო სასარგებლოა. რადგან ყველაფრის ყველაზე შედეგიანი მდგომარეობა მისთვის დადგენილ დროს გამოჩნდება. ლოცვაც თუ დაგენილ დროს იქნება შესრულებული, მისი სარგებელი და ღირსება მაქსიმალურ დონემდე გაიზრდება.

გამჩენი ღმერთი დროულად ქმედების ფასის გასაცხადებლად აიათებში ბრძანებს: „იჩქარეთ“, „დაეწიეთ“ და ამგვარად ღვთისმსახურებებთან დაკავშირებით ასეთ ქმედებებს აქებს. ესეც აჩვენებს, რომ დროული ყველაფერი უფრო ღირსეული და ფასეულია. აქედან გამომდინარე, მორწმუნეები, ღმერთის პატივისცემის გამო, ცდილობენ ღვთისმსახურება დროულად აღასრულონ.

ეს არ არის მდგომარეობა, რომელიც მორწმუნისათვის საპატიო მიზეზად შეიძლება ჩაითვალოს. ლოცვაზე დაგვიანება და სხვა მსგავსი თვისებები ფარისევლების მახასიათებლებს შორის არის მოხსენიებული.

აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ის სურთ თვალთმაქცებს, რომ ალლაჰი მოატყუონ, მაგრამ იგი მოატყუებს მათ. და როცა ლოცვად დგებიან მცონარობით დგებიან, საჩვენებლად ხალხისა და არ ახსენებენ ალლაჰს , მცირედის გამოკლებით.“*** (სურა ნისა, აიათი 142).





ალაა იბნ აბდურრაჰმანი გადმოგვცემს ჰადისს, რომელიც ამ აიათის კომენტარს წარმოადგენს:

ერთ დღეს, ნაშუადღევს, ენეს იბნ მალიქთან წავედით. ჩვენი მისვლისთანავე მან ადგა და ნაშუადღევი ილოცა. ვუთხარით, რომ ჯერ ლოცვის შესრულება ადრე იყო. მან აგვიხსნა თუ ასე რატომ მოიქცა:

„გავიგონე, რომ შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ის ფარისევლების ლოცვაა! ის ფარისევლების ლოცვაა! ის ფარისევლების ლოცვაა! იმათგან ერთი ზის, ზის მანამ, სანამ მზე სულ მთლად არ გაფერმკრთალდება და ჩასვლას არ დააპირებს და ეშმაკი ორ მხარს შორის არ შევა, მხოლოდ ამის შემდეგ ადგება და ისე სწრაფად ასრულებს ლოცავას, როგორც ჩიტი ხორბალს კენკავს. იგი ლოცვისას ალლაჰსაც ძალიან ცოტას ახსენებს.“* (მუვატტა, ყურანი, 46; მუსლიმი, მესაჯიდი, 195).

ალლაჰის შუამავალს ძალიან მოსწონდა დროის მოსვლისთანავე ლოცვის შესრულება, სადაც არ უნდა ყოფილიყო. ისიც კი შეიძლება ითქვას, რომ ალლაჰის შუამავალს თითქმის ყველა ლოცვა მისი დროის მოსვლისთანავე აქვს შესრულებული. მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე ﵂ ასე ამბობდა:

„ალლაჰის შუამავალს თავისი ლოცვა მიწურულ ვადამდე ორჯერაც კი არ გადაუვადებია. ალლაჰმა ის თავის საფეხურებზე ისე წაიყვანა.“ (თირმიზი, სელათი, 13/174; აჰმედი, VI, 92).

ე. ი. ძალიან ცოტა ჰქონდა შესრულებული ალლაჰის შუამავალს ისეთი ლოცვები, რომელიც მიწურულ დროს აქვს ნალოცი და ესენიც ისეთი აუცილებელი მიზეზებითაა გამოწვეული, როგორიც ომია. ის ყველაზე მძიმე პირობებშიც კი ლოცვას დროის მოსვლისთანავე ასრულებდა, რასაც დაძაბული ლაშქრობებიც კი ვერ უშლიდა ხელს. ქვემოთ გადმოცემული შემთხვევა ამის თვალსაჩინო მაგალითია:

ერთ-ერთი ლაშქრობისას ალლაჰის შუამავალი და მისი თანამიმდევრები ერთ უღელტეხილზე მივიდნენ. ალლაჰის შუამავალი ცხენზე იჯდა. გადაუღებლივ წვიმდა, ისეთი ატალახებული იყო





იქაურობა რომ ცხენიდან ჩამოსვლა შეუძლებელი იყო. ლოცვის დრო მოსულიყო. მუეზინმა ალლაჰის შუამავლის ბრძანებით ეზანი იკითხა და ყამმეთი წარმოთქვა. მიუხედავად იმისა, რომ ცხენზე იჯდა ალლაჰის შუამავალი წინ გავიდა და თანამიმდევრებს ალოცა. მინიშნებით ლოცვებს ასრულებდა. სეჯდეს გაკეთებისას ცოტა უფრო მეტად იხრებოდა, ვიდრე რუქუს გაკეთებისას. (აჰმედი, IV, 173-174).

ალლაჰის შუამავალი ლოცვის დროზე შესრულებას თავადაც დიდ ყურადღებას აქცევდა და თავის თანამიმდევრებსაც ამ ზნეობით ზრდიდა. ერთხელ შუადღის ლოცვის შემდეგ სასწრაფო საქმე გამოუჩნდა და თანამიმდევრების ერთ ნაწილთან ერთად იძულებული გახდა შორს გზაზე წასულიყო. გაითვალისწინა, რომ იმ ადგილიდან გვიან დაბრუნდებოდა და ბილალს უბრძანა:

*„ნაშუადღევის ლოცვამდე თუ არ დავბრუნდი, აბუ ბაქრს უთხარი ლოცვას წაუძღვეს!“*

ნაშუადღევის ლოცვის დრო რომ მოვიდა, ბილალმა აბუ ბაქრს ჰკითხა:

„აბუ ბაქრ! ალლაჰის შუამავალი ვერ მოვიდა. უკვე ლოცვის დრო დადგა. იმამად დადგები და გვალოცებ?“

აბუ ბაქრმა უთხრა:

„კარგი რაკი ასეა ვილოცოთ“ და იმისათვის, რომ ლოცვა დროულად შეესრულებინათ სალოცავად დადგნენ. ისინი ლოცვაზე იდგნენ რომ თავადაც მობრძანდა.

ალლაჰის შუამავალმა შეაქო ისინი, ვინც ლოცვის დროის მოსვლისთანავე ილოცა, მათთვის ალლაჰს შეევედრა და ამგვარად სხვებს მაგალითი მისცა. ერთხელაც ასე ბრძანა:

*„ალლაჰმა შეიწყალოს ჩემი ძმა აბდულლაჰ იბნ რევაჰა! ლოცვის დრო სადაც მოუსწრებს, მაშინვე ცხენს აჩერებს და ლოცვას ასრულებს.“* (ჰეისემი, IX, 316)

ლოცვის დაგვიანება და მიწურულ დროს შესრულება ადამიანის მიერ ვალისგან გათავისუფლება და აგრეთვე ბოდიშის

მოხდაა, რადგან **მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ალლაჰი ამგვარ ადამიანებს მიუტევებს. მიტევება კი მცდარი ქცევისთვის ან ცოდვისთვის არსებობს.

ე. ი. მაშინ, როცა დროის მოსვლისთანავე ლოცვის შესრულება ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ყველაზე ღირსეული ღვთისმსხაურებაა, დაგვიანებით მისი მადლი უფრო და უფრო მცირდება და მიწურულ დროს ლოცვისას ადამიანს მხოლოდ და მხოლოდ ცოდვისგან იხსნის. ამგვარად ადამიანი მიწურულ დროს ლოცვას რომ შეასრულებს, პასუხისმგებლობისგან გათავისუფლდება, მაგრამ სხვა მადლის მოპოვების შესაძლებლობას გაუშვებს ხელიდან.

## ე. ჯგუფური ლოცვა

٤٤. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«صَلَاةُ الْجَمَاعَةِ تَفْضُلُ صَلَاةَ الْفَذِّ بِسَبْعٍ وَعِشْرِينَ دَرَجَةً».

**44.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ჯგუფურად შესრულებული ლოცვა, მარტოდმარტო შესრულებულ ლოცვაზე ოცდაშვიდჯერ უფრო ძვირფასია.*“ (ბუხარი, ეზანი, 30, მუსლიმი, მესაჯიდი, 249).



٤٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«أَلَا أَدُلُّكُمْ عَلَى مَا يَمْحُو اللّٰهُ بِهِ الْخَطَايَا وَيَرْفَعُ بِهِ الدَّرَجَاتِ؟» قَالُوا:

«بَلَى يَا رَسُولَ اللّٰهِ» قَالَ:





«إِسْبَاغُ الْوُضُوءِ عَلَى الْمَكَارِهِ وَكَثْرَةُ الْخُطَا إِلَى الْمَسَاجِدِ وَانْتِظَارُ الصَّلَاةِ بَعْدَ الصَّلَاةِ فَذٰلِكُمُ الرِّبَاطُ».

**45.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„გინდათ გამცნოთ ქმედებების შესახებ, რომლებიც თქვენ ცოდვებს გაანადგურებს და საფეხურებს აამაღლებს?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

„დიახ, გვამცნეთ ალლაჰის შუამავალო!“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„სიძნელეების მიუხედავად აბდესის ლამაზად აღება, მეჩეთების მიმართულებით ბევრი ნაბიჯის გადადგმა და ერთი ლოცვის შემდეგ მეორისთვის თვალყურის მიდევნება აი, ეს არის ყველაზე ღირსეული მორიგეობა.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 41).



٤٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِنَّ الْمَلَائِكَةَ تُصَلِّي عَلَى أَحَدِكُمْ مَا دَامَ فِي مُصَلَّاهُ مَا لَمْ يُحْدِثْ: اَللّٰهُمَّ اغْفِرْ لَهُ اَللّٰهُمَّ ارْحَمْهُ».

**46.** როგორც ებუ ჰურაირა გადმოგვცემს, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მაშინ, როცა აბდესი გაქვთ და იმ დროის განმავლობაში ზიხართ ადგილზე, სადაც ილოცეთ, ანგელოზები ღმერთს ევედრებიან: „ჩემო ალლაჰო, მას აპატიე, ჩემო ალლაჰო, მას მოწყალედ მოექეცი.“* (ბუხარი, ეზანი, 36).







٤٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِذَا أَمَّنَ الْإِمَامُ فَأَمِّنُوا فَإِنَّهُ مَنْ وَافَقَ تَأْمِينُهُ تَأْمِينَ الْمَلَائِكَةِ غُفِرَ لَهُ مَا تَقَدَّمَ مِنْ ذَنْبِهِ».

**47.** ებუ ჰურაირას გამოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„იმამი „ფათიჰას“ როგორც კი დაამთავრებს და „ამინ“ იტყვის, თქვენც „აამინ“ წარმოთქვით. ვისი აამინიც ანგელოზების აამინის შესაფერისი იქნება, მას წარსული პატარა ცოდვები მიეტევება.“* (ბუხარი, ეზანი, III, მუსლიმი, სელათი, 72).

٤٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَيْسَ صَلَاةٌ أَثْقَلَ عَلَى الْمُنَافِقِينَ مِنَ الْفَجْرِ وَالْعِشَاءِ وَلَوْ يَعْلَمُونَ مَا فِيهِمَا لَأَتَوْهُمَا وَلَوْ حَبْوًا».

**48.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით. შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ფარისევლებისთვის დილისა და ძილის წინა ლოცვებზე უფრო მძიმე ლოცვა არ არსებობს. მათ რომ სცოდნოდათ ამ ორი ლოცვისთვის რაოდენ დიდი ჯილდო არსებობს, ფორთხვაც რომ დასჭირვებოდათ, მაინც ჯამაათთან მივიდოდნენ.“* (ბუხარი, ეზანი, 34; მუსლიმი, მესაჯიდი, 252, აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, მესაჯიდი, 18).

## განმარტებები:

ისლამი ერთიანობასა და საზოგადოებრივ ცხოვრებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. დიად ღმერთს ადამიანების საზოგადოებად ქცევა უნდა. ამის გამო ყურანში ძალიან ბევრი ბრძანება

და მინიშნებაა, რომელიც ადამიანების თავშეყრისკენაა მიმართული. ამათგან ერთ-ერთ აიათში ნაბრძანებია:

***„მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის*** (რწმენის) ***თოკს, და არ დაიყოთ. გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთე*** (წყალობა) ***თქვენდამი!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათები 102-103).

ალლაჰის შუამავალი ჯამაათის მნიშვნელობასა და ღირსებაზე ასე აცხადებს:

*„ალლაჰის დახმარება ჯამაათთანა. მისგან დაშორებული ჯოჯოხეთს უახლოვდება.“* (თირმიზი, ფითენიი, 7/2167).

*„ჯამაათი წყალობაა, დაყოფა კი — ტანჯვა.“* (აჰმედი, IV, 278).

*„ბარაქა ჯამაათშია.“* (იბნ მაჯე, ეთიმე, 17).

*„თქვენ ხუთ რამეს გავალებთ, რომლებიც მე ალლაჰმა მიბრძანა: მოსმენა, მორჩილება, ალლაჰის გზაზე ბრძოლა, ჰიჯრეთის გაკეთება და საზოგადოებასთან ყოფნა. ვინც წინააღმდეგობის გამო ისლამურ საზოგადოებას გაეცლება, მას უკან დაბრუნებამდე კისერზე ისლამის თოკი არა აქვს.“* (თირმიზი, ედები, 78/2863).

ისლამური სულიერების უზრუნველყოფისთვის ყველაზე ძლიერი ქმედება უმნიშვნელოვანესი ღვთისმსახურების შესრულებაა. პირველი საქმე, რომელიც ალლაჰის შუამავალმა ქუბაში და თუნდ მედინაში გააკეთა, მეჩეთის მშენებლობა იყო. შემდეგში მათი რიცხვი სწრაფად გაიზარდა. მუსლიმები, რომლებიც შუამავლის სუნნეთს მიჰყვებოდნენ, ისტორიის მანძილზე სხვადასხვა ქვეყნებში მეჩეთებს აშენებდნენ. დღესაც მეჩეთის მშენებლობა ყველაზე პატივსაცემი და ღირსეული საქციელია, რადგან მეჩეთი და საზოგადოება მუსლიმებს ერთმანეთთან აახლოებს. მეჩეთი ძმობის გრძნობის მოპოვების ყველაზე მნიშვნელოვანი ადგილია. ძალიან საყურადღებოა ქვემოთ მოცემული ჰადისი, რომელიც მეჩეთებში არსებული ერთიანობის მაჩვენებელია:

*„ვინც ჯამაათს მიატოვებს და მხოლოდ თავისთვის შეევედრება, სხვებს იმამობა არ გაუწიოს! რადგან ვინც ასე მოიქცევა, (საზოგადოების) მოღალატეა.“* (აჰმედი, V, 250, 260).





ვედრება ალლაჰის შუამავლის სუნნეთია. ერთ დღეს აიშემ ﵂ დაინახა, რომ შუამავალი მხიარულად იყო, თხოვა:

„შუამავალო, ალლაჰს ჩემს გამო შეევედრე!“

ალლაჰის შუამავალმა შემდეგნაირად შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო, აიშეს ﵂ წარსული, მომავალი, ფარული და აშკარა ყველა ცოდვა მიუტევე!“*

მუსლიმთა დედას ძვირფას აიშეს ﵂ სიხარულისგან არ იცოდა რა ექნა.

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„ჩემმა ვედრებამ ასე გაგახარა?“*

„შენს ვედრებას რატომ არ უნდა გავეხარებინე?“

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„ვფიცავ, ეს ის ვედრებაა, რომელსაც ჩემი მიმდევრებისთვის ყველა ლოცვაზე ვკითხულობ.“* (ჰეისემი, IX, 243; იბნ ჰიბბანი, საჰიჰი, XVI, 47/7111).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ ჰადისში ასე გვამცნობს:

*„ალლაჰის წინაშე არ არსებობს უფრო საყვარელი ვედრება, ვიდრე:*

اَللّٰهُمَّ ارْحَمْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ رَحْمَةً عَامَّةً

*„ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები ყოვლისმომცველი მოწყალებით შეიბრალე!“* (ალი ელ-მუთთაქი, 3212, 3702).

გამომდინარე აქედან, ისლამის სწავლულები თავის ვედრებებს მუდამ შემდეგი ფორმით წარმოთქვამდნენ:

اَللّٰهُمَّ أَصْلِحْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ اَللّٰهُمَّ فَرِّجْ عَنْ أُمَّةِ مُحَمَّدٍ

أَللّٰهُمَّ ارْحَمْ أَمَّةَ مُحَمَّدٍ

მორწუნე, რომელიც იტყვის შემდეგ ღვთისმოსავთა რიცხვში მოხვდება: *„ო, ალლაჰ! მუჰამმედის მიმდევრების მდგომარეობა გამოასწორე! ო, ალლაჰ! მუჰამმედის მიმდევრებს პრობლემები მოუგვარე! ო, ალლაჰ მუჰამმედის მიმდევრები შეიწყალე“.* (ებუ ნუაიმ, ჰილიე VIII, 366).

ამ საბაბით ღვთისმოსავნი ყოველთვის მუჰამმედის ﷺ მიმდევრების შესახებ ფიქრობდნენ და შემდეგნაირად ვედრებას აღავლენდნენ:

اَللّٰهُمَّ اغْفِرْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ ارْحَمْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ انْصُرْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ احْفَظْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ اجْمَعْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ أَصْلِحْ أُمَّةَ مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ فَرِّجْ عَنْ أُمَّةِ مُحَمَّدٍ

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრებს მიუტევე!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები შეიწყალე!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრებს დაეხმარე, წილად არგუნე გამარჯვება!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები დაიცავი!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები შეკრიბე და ერთ სხეულად აქციე!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები გამოასწორე!

ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრები დარდისგან გაათავისუფლე!

მუსლიმები უნდა იყვნენ საზოგადოება, რომლებიც ერთმანეთისთვის ღმერთს ევედრებიან და ერთმანეთს სიყვარულით ამაგრებენ. ამ უდიდეს მიზანთან მიღწევის ყველაზე ლამაზი გზა კი ჯგუფურად ლოცვის შესრულებაა. ლოცვის ჯგუფურად მეჩეთში შესრულება მორწმუნეებს ეგოიზმისა და ინდივიდუალიზმისგან ათავისუფლებს. ამგვარად მათ ალტრუისტ, ერთმანეთისთვის სიკეთის მსურველ, ერთმანეთისთვის ღმერთზე მავედრებელ ადამიანებად აქცევს. აქედან გამომდინარე, ალლაჰის შუამავალი მორწმუნეებს მუდმივად საზოგადოებაში ყოფნას ურჩევდა. საუბრობდა რა ჯგუფურად შესრულებული ლოცვის ღირსებებზე მიუთითებდა რომ ის მარტოდ შესრულებული ლოცვაზე ოცდაშვიდჯერ უფრო მაღლა დგას. აგრეთვე აცხადებდა, რომ რაც მეტია ხალხი, მით უფრო იზრდება მისი მადლი:

„*ჯამაათან ერთად* შესრულებული ლოცვა *უფრო ნაყოფიერი და მადლიანია, ვიდრე მარტოდ* შესრულებული. *ორ ადამიანთან ერთად* შესრულებული ლოცვა *ერთ ადამიანთან ერთად* შესრულებულ ლოცვაზე *უფრო ნაყოფიერი და მაღლა მდგომია. რამდენადაც მეტი იქნება ერთად მლოცველთა რიცხვი, უზენაეს ალლაჰს იმდენად მეტად მოეწონება.* “(აბუ დაუდი, სელათი, 47/554; ნესაი, იმამეთი, 45/841).

ღმერთის ეს კმაყოფილება კი შემდეგ ჰადისშია მოცემული:

*„როცა მუსლიმი ლოცვისა და ღმერთის ხსენებისთვის ხშირად არის მეჩეთში, ალლაჰს მისი ასეთი მდგომარეობა ძალიან ახარებს და მოსწონს.“ (იბნ-მაჯე, მესაჯიდი, 19).*

**მეორე ჰადისში** გადმოცემულია, რომ ჯგუფურად შესრულებული ლოცვა შეცდომების გამოსასყიდია, აგრეთვე მოცემულია, რომ ამ დროს სიძნელეების მოთმინებაცაა საჭირო. რადგან ამ გზაზე მოთმენილი ყველა სიძნელე ღვთისმსახურების ჯილდოს ზრდის.

ხოლო ბოლო, **მესამე ჰადისი** მორწმუნეებისთვის, რომლებიც მეჩეთებთან გულით არიან დაკავშირებული და იქედან დაშორება





არ უნდათ, დიდ სამახარობლოს შეიცავს. მორწმუნეები, რომლებიც ლოცვის დამთავრების შემდეგ მისგან მიღებული სიამოვნებით ცოტახანს ადგილზე ისხდებიან და მონატრებით დაელოდებიან მეორე ლოცვის დროს, წილად ხვდებათ ისეთი ბედნიერება, როგორიცაა ანგელოზების ვედრება მათ გამო. ღრმად მორწმუნე ადამიანები ყოველივე ამას იგებენ, „როგორც რწმენის სადარაჯოზე ეშმაკისა და ვნების წინააღმდეგ ყოფნას“.

ამასთანავე აქ წარმოდგენილია პირობა, რომ აბდესი მოშლილი არ უნდა გქონდეს და ეს კიდევ ერთხელ უსვამს ხაზს აბდესის დიდ მნიშვნელობას. ისე როგორც მნიშვნელოვანია მუსლიმების მეჩეთში საზოგადოებასთან მისვლა და ურთიერთობა, ასევე ძალიან მნიშვნელოვანია ლოცვის ფხიზლად და მორჩილად შესრულება. ჯამაათი ყურადღებით უნდა იყოს და კარგად უნდა იცოდეს იმამი რას კითხულობს. ძალიან მნიშვნელოვანია, სურა „ფათიჰას“ ყურადღებით მოსმენა და გულწრფელად ამინის წარმოთქმა.

ალლაჰის შუამავალი საზოგადოების მხრიდან უყურადღებობის ზიანსაც აღნიშნავს. სხვადასხვა ჰადისებში აფრთხილებს ადამიანებს, ვინც საზოგადოებასთან ურთიერთობას თავს არიდებს, რადგან ამ საკითხში სიზარმაცე ურწმუნოების დამახასიათებელი თვისებაა. ჯამაათში მისვლა მათ ძალიან ეძნელებათ. იმათთვის, ვისაც რწმენა სუსტი აქვთ, დილის და ძილის წინა ლოცვები დიდი გამოცდაა. აქედან გამომდინარე, ამ ორი ლოცვისთვის მეჩეთში წასვლა უფრო დიდი მადლის მომტანია.

ოსმან იბნ აფფანი ﵁ ერთ დღეს ძილის წინა ლოცვისათვის მივიდა. ხალხი ჯერ ცოტა იყო, ამიტომ მეჩეთის ერთ კუთხეში დაჯდა და ლოდინი დაიწყო. ამ დროს იბნ აბუ ამრე მოვიდა და ოსმანის გვერდით დაჯდა. ოსმანმა მას ვინაობა ჰკითხა. მანაც თავისი თავი გააცნო.

ოსმანმა ჰკითხა:

„ყურანი რამდენად იცი?“

მან აუხსნა რამდენადაც იცოდა. შემდეგ კეთილშობილმა ოსმანმა ჰკითხა:

„მეგობარო! გაგიგონია ალლაჰის შუამავალი რომ ბრძანებ-და:

*„ვინც ძილისწინა ლოცვას ხალხთან ერთად, ე. ი. ჯგუფურად შეასრულებს, იგივეა, რაც ღამის ნახევარი ლოცვაში გაეტარებინოს. ხოლო ვინც დილის ილოცავს შეასრულებს ჯგუფურად იგივეა, რაც მთელი ღამე ლოცვაში გაეტარებინოს.“* (იხ. მუვატტა, სელათუ ჯემაა, 7; მუსლიმი მესაჯიდ, 260; თირმიზი, სელათი, 165, აბუ დაუდი, სელათი, 47).

უზენაესი ალლაჰი ჯგუფურად ლოცვას იმდენად დიდ მნიშ-ვნელობას ანიჭებს, რომ არა მხოლოდ ნორმალურ პირობებში არამედ, ომის დროსაც კი ჯარისკაცებს ჯგუფურად ლოცვას უბრძანებს. (ბუხარი, სელათულ-ჰავფი, 1-4, თირმიზი, თეფსირი, 4/3635; აჰმედი, II, 522).

ალლაჰის შუამავალიც ﷺ ამ საკითხზე დიდ ყურადღებას ამახვილებს და მნიშვნელოვანი საპატიო მიზეზი თუ არ იარსებე-ბს, ჯგუფურად ლოცვაზე მოგვიწოდებს.

ერთ დღეს აბდულლაჰ იბნ უმმუ მექთუმი ალლაჰის შუამა-ვალთან მივიდა და უთხრა:

„მე ბრმა ადამიანი ვარ და თან ჩემი სახლი მეჩეთიდან შორს არის. ერთი დამხმარე მყავს, ისიც მეუხეშება და არ მეხმარება. შემიძლია სახლში რომ ვილოცო?“

შუამავალმა ჰკითხა:

*„ეზანი გესმის?“*

კაცმა როგორც კი უპასუხა „დიახო“, ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„შენთვის ნებართვას ვერ ვშოულობო.“* (აბუ დაუდი, სელათი, 46/552)

ეს ჰადისი გვიჩვენებს ჯგუფურად ლოცვა რამდენად მნიშ-ვნელოვანია. თუმცა სიბრმავე ჯგუფურად ლოცვის არ შესრუ-ლებისთვის საპატიო მიზეზთა შორისაა, ამ მდგომარეობაშიც კი ჯგუფურად ლოცვა შესაძლებლობების ფარგლებში დიდი ღირსე-ბა და მადლია.





ალლაჰის შუამავალი მათ, ვინც ჯგუფურად ლოცვას უგულისყუროდ ეპყრობა, შემდეგნაირად აფრთხილებს:

*„ვინც ეზანს გაიგონებს და მეჩეთში არ მივა, ჯგუფურად არ ილოცავს, მისი ლოცვა სრულყოფილი არ არის. თუ საპატიო მიზეზი არსებობს, ეს სხვაა.“* (იბნ მაჯე, მესაჯიდი, 17).

ერთ დღეს თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, საპატიო მიზეზი რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„*საფრთხე ან ავადმყოფობა!*“ (აბუ დაუდი, სელათი, 46/551).

სწავლულები ჯგუფურად ლოცვაზე წაუსვლელობისთვის საპატიო მიზეზებს შემდეგი თანმიმდევრობით თვლიან:

- ისე ავადმყოფობა, ადამიანს სიარული რომ არ შეუძლია.
- ინვალიდობა
- მოხუცებულობა
- უხელობა ან უფეხობა.

გარდა ამათი ის მიზეზები, რომლებიც შარიათით არის დაშვებული და თითოეული ადამიანისთვის შეიძლება სხვადასხვა იყოს, შეიძლება საპატიოდ ჩაითვალოს. მაგალითად ადამიანის სახლში დარჩენა ავადმყოფის მისახედად ამათგან ერთ-ერთია.

ჯგუფურად ლოცვისთვის ესოდენი მნიშვნელობის მინიჭება მორწმუნეების ხსნისკენ ბიძგებაა, რადგან საზოგადოება მარადიული ხსნის მოსაპოვებლად ყველაზე დიდი საშუალებაა. იმის გამო, რომ ის მუდმივი სიკეთე და მარადიული ხსნის მოპოვების საშუალებაა, ჯგუფურ ლოცვას „ფელაჰი“(ხსნა) ეწოდა და მორწმუნეებსაც მეჩეთში მოიხმობენ: „ჰაიაალ ელ-ფელაჰ“ (წამოდი ხსნისკენ). (ადილ ბებექი, „ფელაჰი“, დ/ა; XII, 301).

ჯგუფურად ლოცვა, გარდა იმისა, რომ პიროვნებისა და საზოგადოების მხსნელია, მორწმუნეთა პიროვნებად ჩამოყალიბებაში დიდი წვლილი შეაქვს. ამათგან ზოგიერთი შემდეგია:

- მარტოდ ნალოცზე ოცდაშვიდჯერ ძვირფასია.
- ცოდვების მიმტევებელი და სულიერი ხარისხის ამამაღლებელია;
- ანგელოზების ჩვენს გამო ღმერთზე ვედრების მოწმეობას მოგვაპოვებინებს;
- ქმედებათა არაჰარმონიულობისგან გვიხსნის;
- ლოცვისთვის საუკეთესო დრო მოსვლისთანავე ლოცვაა;
- დასაწყისი თექბირისთვის მისწრება დიდ ჯილდოს მოგვაპოვებინებს;
- საზოგადოებასთან კავშირი;
- ეშმაკთან დაშორება;
- ერთად წაკითხული ვედრებისა და ხსენების ნაყოფისგან სარგებლობა;
- მუსლიმებს შორის ურთიერთობის უზრუნველყოფა;
- ღვთისმოსაობისა და ღვთისმსახურების საკითხში ურთიერთ-დახმარება;
- იმამისგან მოსმენილი ლოცვის სურების ლამაზად კითხვის სწავლა;
- ლოცვის სრულყოფილად და მშვიდად აღსრულების შესაძლებლობა.

ჯგუფურად ლოცვა ადამიანებს მათი წარმომავლობის, კანის ფერის, ენის, თანამდებობის მიუხედავად, ერთ მწკრივში აყენებს. მათ ურთიერთდამხმარე, ერთ მთლიან საზოგადოებად აქცევს. საზოგადოებაში, სადაც ერთი ფიქრი და მიზანია, ინდივიდების ცალკე გამოყოფა მინიმუმამდე მცირდება და თანასწორობისა და ძმობის გრძნობებს უთმობს ადგილს. ალლაჰისა და შუამავლისადმი მორჩილების უბადლო მაგალითები, შუამავლის თანამიმდევრები, ჯგუფურად ლოცვის შესრულებას ძალიან დიდი მნიშვნელობას ანიჭებდნენ. აბდულლაჰ იბნ მესუდი ამას შემდეგნაირად გამოხატავს:





„მე არავინ მინახავს, ურწმუნოების გარდა, ვინც ჯგუფურ ლოცვაზე უარს ამბობდეს. ალლაჰს ვფიცავ, ორი კაციც რომ იყოს, მორწმუნეები ჯგუფურად ილოცავენ.“ (მუსლიმი, მესაჯიდი, 256-257).

ამ თემის შესახებ შემდეგ ლამაზ ამბავს მოგითხრობთ:

ალლაჰის შუამავლის პერიოდში ორი მუსლიმი ცხოვრობდა. ამათგან ერთი — ვაჭარი, მეორე კი მჭედელი იყო, რომელიც ხმლებს ჭედავდა. ვაჭარი ეზნის გაგონებისთანავე სასწორს გადადებდა  და მეჩეთისკენ მიდიდოდა მჭედელიც ასევე, ეზნის გაგონებისთანავე ჩაქუჩს ხელს უშვებდა და მეჩეთისკენ მიიჩქაროდა. ამგვარი ადამიანების შესაქებად უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

***„კაცთ, რომელთაც ვაჭრობა და ყიდვა-გაყიდვა ვერ მოსწყვეტს ალლაჰის მოხსენიებას, ლოცვის აღვლენას და ზექათის გაღებას, მათ ეშინიათ დღის, როცა შეძრწუნდება გულნი და თვალნი.“*** (სურა ნური, აიათი 37); (ქურთუბი, XII, 184).

იბნ მესუდმა ერთ დღეს ბაზარში დაინახა, რომ ადამიანებმა ეზნის გაგონებისთანავე ყველაფერი მიატოვეს და მეჩეთისკენ გაიქცნენ. ამაზედ თქვეს:

„აი, ესენი არიან ის ადამიანები, ვინც ალლაჰმა სურა „ნურის“ 37-ე აიათში შეაქო.“ (ჰეისემი, VII, 83).

## 4. ჯუმის ლოცვა

٤٩. عَنْ أَبِي هُرَيرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنِ اغْتَسَلَ يَوْمَ الْجُمُعَةِ غُسْلَ الْجَنَابَةِ ثُمَّ رَاحَ فَكَأَنَّمَا قَرَّبَ بَدَنَةً وَمَنْ رَاحَ فِي السَّاعَةِ الثَّانِيَةِ فَكَأَنَّمَا قَرَّبَ بَقَرَةً وَمَنْ رَاحَ فِي السَّاعَةِ الثَّالِثَةِ فَكَأَنَّمَا قَرَّبَ كَبْشاً أَقْرَنَ وَمَنْ رَاحَ فِي السَّاعَةِ الرَّابِعَةِ فَكَأَنَّمَا قَرَّبَ دَجَاجَةً وَمَنْ رَاحَ

فِي السَّاعَةِ الْخَامِسَةِ فَكَأَنَّمَا قَرَّبَ بَيْضَةً فَإِذَا خَرَجَ الْإِمَامُ حَضَرَتِ الْمَلَائِكَةُ يَسْتَمِعُونَ الذِّكْرَ».

**49.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თუ ადამიანი პარასკევ დღეს შეასრულებს დიდ განბანვას და ადრიანად წავა ჯუმის სალოცავად, იმდენ მადლს მოიმკის, რამდენსაც აქლემის ყურბნად შეწირვის შემთხვევაში. ერთი საათის შემდეგ თუ წავა, იმდენ მადლს მოიგებს თითქოს ძროხა შეეწიროს ყურბნად, ხოლო მესამე საათში თუ წავა თითქოს თხა შეეწიროს ყურბნად. მეოთხე საათში წასულს ქათმის მოწყალებად გამღების ოდენობის, ხოლო მეექვსე საათში წასულს კვერცხის მოწყალებად გამღების მადლი ეწერება. იმამი როგორც კი მინბერზე ავა, ანგელოზები ხუთბეს (ქადაგება) მოსასმენად იქ მოვლენ.“* (ბუხარი, ჯუმა, 4, მუსლიმი, ჯუმა, 10. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 127/351, თირმიზი, ჯუმა, 6/499; ნესაი, ჯუმა, 14/1386).



٥٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ تَوَضَّأَ فَأَحْسَنَ الْوُضُوءَ ثُمَّ أَتَى الْجُمُعَةَ فَاسْتَمَعَ وَأَنْصَتَ غُفِرَ لَهُ مَا بَيْنَهُ وَبَيْنَ الْجُمُعَةِ وَزِيَادَةُ ثَلاَثَةِ أَيَّامٍ وَمَنْ مَسَّ الْحَصَى فَقَدْ لَغَا».

**50.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელიც პარასკევ დღეს აბდესს აიღებს, ჯუმის სალოცავად წავა, ხუთბეს მშვიდად მოუსმენს, პარასკევიდან პარასკევამდე ჩადენილი პატარა ცოდვები მიეტევება და ამას სამი დღეც დაემატება. ვინც ხუთბეს კითხვისას ქვის კენჭებით*





*ითამაშებს, ვინც წვრილმანებით დაკავდება ჯუმის მადლს ხელიდან გაუშვებს."* (მუსლიმი, ჯუმა, 27. აგრეთვე იხ. აბუ დაუდი, სელათი 202=203/1050 თირმიზი, ჯუმა 5/498; იბნ მაჯე, იყამე, 62. 81).



٥١. عَنْ أَبِي هُرَيرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ذَكَرَ يَوْمَ الْجُمُعَةِ فَقَالَ:

«فِيهِ سَاعَةٌ لَا يُوَافِقُهَا عَبْدٌ مُسْلِمٌ وَهُوَ قَائِمٌ يُصَلِّي يَسْأَلُ اللهَ تَعَالَى شَيْئاً إِلَّا أَعْطَاهُ إِيَّاهُ» وَأَشَارَ بِيَدِهِ يُقَلِّلُهَا.

**51.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ პარასკევ დღის შესახებ გვამცნობს:

*„პარასკევ დღეს არის ერთი მომენტი, თუკი ლოცვაზე დამდგარი მუსლიმის ვედრება, ამ დროს დაემთხვევა ალლაჰი მას აუცილებლად აუსრულებს."*

ალლაჰის შუამავალმა ხელით აჩვენა, რომ ეს ძალიან მცირე დროა. (ბუხარი, ჯუმა, 37; თალაუყი, 24; დეავათი, 61; მუსლიმი, მუსაფირუნი, 166, 167; ჯუმა, 13-15, აგრეთვე იხ. თირმიზი, ჯუმა, 2/490, 491; ნესაი, ჯუმა, 45/1428; იბნ-მაჯე, იქამეთი, 99).



٥٢. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ عُمَرَ وَأَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُمَا أَنَّهُمَا سَمِعَا رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ عَلَى أَعْوَادِ مِنْبَرِهِ:

«لَيَنْتَهِيَنَّ أَقْوَامٌ عَنْ وَدْعِهِمُ الْجُمُعَاتِ أَوْ لَيَخْتِمَنَّ اللهُ عَلَى قُلُوبِهِمْ ثُمَّ لَيَكُونُنَّ مِنَ الْغَافِلِينَ».

**52.** აბდულლაჰ იბნ ომარისა და ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა მინბერზე ასე ბრძანა:





*„ზოგიერთი ადამიანები ან არასდროს გამოტოვებენ ჯუმა ლოცვის შესრულებას, ან ყოვლისშემძლე ალლაჰი მათ გულებს დალუქავს და ისინი უმეცართაგანი გახდებიან.“* (მუსლიმი, ჯუმა, 40. აგრეთვე იხ. ნესაი, ჯუმა, 2/1368, იბნ-მაჯე, მესაჯიდი, 17).

## განმარტებები:

ისლამი საზოგადოებას დიდი მნიშვნელობას ანიჭებს, ამის ერთი მაგალითი „ჯუმის *ლოცვაა*“. სიტყვა „ჯუმა“ მომდინარეობს ფუძისგან ჯემ და „შეგროვებას, ერთად თავმოყრას“ ნიშნავს. პარასკევი“ (ჯუმა) დღე მორწმუნეთა დღესასწაულად არის გამოცხადებული და მის შესახებ ძალიან ბევრი ჰადისი არსებობს. ამ დღის ღირსებაა, რომ ყველაზე მნიშვნელოვანი, მუსლიმების ერთად თავმომყრელი ღვთისმსახურება, ჯუმის ლოცვა სრულდება, ვედრებები კმაყოფილდება, და ამ დღეს არის ის მომენტი, როცა წაკითხული ვედრება აუცილებლად შეისმენს ღმერთი. ამასთან ერთად ღმერთს მოსწონს მორწმუნეები, როცა ღვთისმსახურებას ერთად ასრულებენ. ამის გამო საზოგადოებასთან ერთად შესრულებული ღვთისმსახურებები ჯგუფური ლოცვა, ჯუმის ლოცვა, ბაირამი, ჰაჯობა უფრო ღირსეულია, ვიდრე ის ღვთისმსახურებები, რომელთაც პიროვნებები ცალკცალკე ასრულებენ.

ჯუმის შესახებ აიათში ნაბრძანებია:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მოგიხმობენ ლოცვისთვის პარასკევ დღეს, მაშინვე ისწრაფეთ ალლაჰის ხსენებისკენ და შეწყვიტეთ ვაჭრობა. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!“*** (სურა ჯუმა, აიათი 9).

გამჩენი ღმერთი ადამიანებისადმი გულისხმიერების გამო სულ სასიკეთო რამეებს ბრძანებს. ეზნის კითხვისთანავე საქმის მიტოვება და ჯუმის სალოცავად წასვლა ერთ-ერთი ამათთაგანია. რადგან ეს მარადიული ბედნიერების მოპოვებას უწყობს ხელს.





პარასკევ დღეს რაც უფრო მალე დაამთავრებ სამზადისს და შეძლებისდაგვარად ადრე წახვალ ჯუმის სალოცავად, მოპოვებული მადლი შესაბამისად მეტი იქნება. **პირველ ჰადისში** მოცემული პირველი საათი, მეორე საათი და ა. შ. ხალხის მოსვლის დაწყებისა და იმამის მინბერზე ასვლამდე დროა. ამ ჰადისის მიზანი კი ადამიანების წაქეზებაა ამდენად მნიშვნელოვანი ღვთისმსახურების შესრულებისკენ.

ჯუმის ლოცვისთვის მოსამზადებლად ადამიანი უპირველესად რიტუალურად უნდა განიბანოს. შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც პარასკევ დღეს აბდესს აიღებს, კეთილ და მნიშვნელოვან საქმეს გააკეთებს. ის, ვინც რიტუალურად განიბანება, უფრო ღირსეულ საქმედ ჩაეთვლება.“* (აბუ დაუდი, თაჰარეთი, 128/354; თირმიზი, ჯუმა 5/497).

*„იმისათვის, რომ ადამიანები არ შეაწუხოთ, ჯუმამდე კბილები გამოიწმინდეთ, ფრჩხილები, თმა-წვერი მოიწესრიგეთ, სუფთა და ლამაზი ტანსაცმელი ჩაიცვით.“* (ბუხარი, ჯუმა, 6, 19, აბუ დავუდი, თაჰარეთი, 128/353).

მეჩეთები დაასუფთაოთ და ლამაზი სუნამო უნდა იპკუროთ. თუ შესაძლებელია, დილის ლოცვაზე — სურები: „სეჯდე“ და „დეჰრი“, ჯუმის ლოცვაზე - „ჯუმა“ და „მუნაფიყუნ“ ან „ალა“ და „ღაშიე“, დღის განმავლობაში კი სურა „ქეჰფი“ წაიკითხეთ, ღმერთი ბევრჯერ ახსენეთ და ბევრჯერ ევედრეთ მას. ალლაჰის შუამავლისთვის ბევრჯერ წარმოთქვით სელათი და სალამი. შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„დღეთა შორის ყველაზე ძვირფასი პარასკევია. ამიტომაც იმ დღეს ჩემთვის ბევრი სელათი და სალამი წარმოთქვით. ვინაიდან, თქვენი სელათი და სალამი მე მეძღვნება.“ (*აბუ დავუდი, სელათი, 201/1047*).*

ჯუმისთვის მომზადებული მუსლიმი, თუკი ახლო მანძილია მეჩეთამდე და ფეხით მისვლა შეუძლია, მიზანშეწონილია რომ ამ მისზნისათვის სატრანსპორტო საშვალება არ გამოიყენოს. რადგან ეს თავმდაბლობისა და მორჩილებისთვის უფრო შესაბამისია. ადამიანმა მეჩეთისკენ მიმავალ გზაზე და თვით მეჩეთშიც მის-





ვლისას არავინ უნდა შეაწუხოს, ადამიანების შეწუხების ხარჯზე წინა მწკრივში გასვლას არ უნდა ეცადოს. ლოცვის წინა ქადაგებას ან ყურანს თუ კითხულობენ, მშვიდად უნდა მოუსმინოს, ან უნდა დაკავდეს ისეთი ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებებით, როგორებიცაა ღმერთის ხსენება და ჩაფიქრება. მან მშვიდად უნდა უსმინოს იმამს.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ პირობების შესაბამისად შესრულებული ჯუმის ლოცვა ათი დღის პატარა ცოდვების გამოსასყიდია. ე. ი. გამჩენი ღმერთი ერთ სიკეთეს ათმაგად პასუხობს და ამგვარად ადამიანებისადმი მოწყალებას აჩვენებს. ჰადისებიდან ვიგებთ, რომ დიადი ღმერთს ყველა ხელსაყრელ შემთხვევაში ადამიანებისთვის ცოდვების მიტევება სურს.

ჰადისი გვამცნობს, რომ იმ ადამიანებს, ვინც ხუთბეს კითხვისას ქვის კენჭებით თამაშობს, ან სხვა წვრილმანებითაა დაკავებული, ჯუმის ლოცვის მადლი აღარ ეწერება. ამასთან ერთად, მუსლიმებმა ქადაგება ყურადღებით უნდა მოისმინონ და საზოგადოების ამბებისადმი გულგრილი არ უნდა დარჩნენ და ყველა ერთმანეთის ამბით უნდა დაინტერესდეს.

ალლაჰის შუამავლის პერიოდში მეჩეთების იატაკი ქვიშითა და ღორღით იყო დაფარული. დღესაც მეჩეთის გარეთ მლოცველთათვის ანალოგიური პირობებია, ადამიანები ქადაგების მოსმენისას სხვა რამით არ უნდა დაკავდნენ, სათამაშო ასევე შეიძლება იყოს მობილური ტელეფონი და ხალიჩის ორნამენტები. მლოცველებმა იმამს უნდა მოუსმინონ და სხვა ადმიანებსაც ყურადღება არ გაუფანტონ. ალლაჰის შუამავალი ამ გაფრთხილებებს იმისთვის იძლევა, რომ ჯუმა დღე რაც შეიძლება ღირსეულად გაატაროს თითეოულმა მორწმუნემ.

ჯუმის ლოცვის დროს პირველად ოთხი მუხლი სუნნეთი, შემდეგ კოლექტიურად ორი მუხლი ფარძი, იგი შუადღის ლოცვის შემცვლელია, ბოლოს კი ოთხი მუხლი სუნნეთი ილოცება.

**მესამე ჰადისში** მოხსენიებული „პარასკევი დღე ვედრებების შესმენის დღეა“ რაც ნიშნავს, რომ მუსლიმები უფრო ფხიზლად უნდა იყვნენ და უფრო მეტს ეცადონ. ჯუმის ფარძის დროს იმამის





ქადაგების მოსმენა ისეთივე მნიშვნელოვანია, როგორც ნაშუადღევის ლოცვის შესრულება მზის ჩასვლამდე. ჰადისში მოცემულიდან, — *„ლოცვის შესრულება იმ ძვირფას დროს თუ დაემთხვევა და ალლაჰს რამეს შესთხოვ“*, — გამომდინარე შეიძლება იკითხო, ლოცვისას როგორ შეიძლება ღმერთს შეევედრო. ამას შუამავლის ზოგიერთი თანამიმდევარი შემდეგი ჰადისით პასუხობს:

*„ვინც დაჯდება და ლოცვას დაელოდება, ის დრო ეთვლება ისე, თითქოს ლოცულობდეს.“* (აბუ დავუდი, სელათი, 201/1046).

ასეთ ვითარებაში უფრო ადვილი ხდება იმის გაგება, თუ რატომ არის აკრძალული ლაპარაკი ან სხვა რამის კეთება, როცა იმამი ხუთბეზეა. რათქმაუნდა იმ დროს, როცა ალლაჰი ვედრებებს აკმაყოფილებს, ცუდი და აკრძალული საქმეები კი არა, ამქვეყნისა და საიქიოსთვის სასიკეთო რამეები უნდა ვითხოვოთ.

ჯუმის ლოცვის შემდეგ ყველას შეუძლია საქმეს მიუბრუნდეს. მაგრამ იმ პირობით, რომ ცხოვრების დინებისას ალლაჰს ალარასდროს დაივიწყებს.

აიათში ნაბრძანებია:

***„ხოლო როცა დასრულდება ლოცვა, მიმოიფანტეთ დედამიწაზე, ეძიეთ ალლაჰის მადლისგან და მრავალჯერ ახსენეთ ალლაჰი, ეგების გადარჩეთ! ხოლო როცა დაინახეს ვაჭრობა და გართობა, უმალ გაქანდნენ მისკენ და მიგატოვეს შენ ფეხზე მდგომი. უთხარი: „რაცაა ალლაჰის წიაღ უკეთესია გართობასა და ვაჭრობაზე, რამეთუ ალლაჰი საუკეთესო სარჩოს მომმადლებელია!“*** (სურა ჯუმა, აიათები 10-11).

ეს ნიშნავს, რომ ადამიანმა ჯუმის ლოცვას არავითარი სააქაო ინტერესი არ უნდა არჩიოს. უნდა იცოდეს, რომ ის სიკეთეები, რასაც ალლაჰი ჯუმაზე წამსვლელ ადამიანებს უწყალობებს, ყველაფერზე უფრო სასიკეთოა. სარჩოს შოვნის შიშით ჯუმაზე უყურადღებოდ მოქცევა ნიშნავს ალლაჰის სახელის, „რეზზაყის“ (სარჩო-საბადებლის მომცემს) დავიწყებას. რადგან ყველას სარჩო ალლაჰს ეკუთვნის. მის მიერ ნაწყალობევი მიტევება, დალოცვა და სამოთხე ამქვეყნად არსებულ ყველაფერზე სასიკეთოა. ამათი დავიწყება და ჯუმის ლოცვაზე უარის თქმა მნიშვნე-





ლოვანი საპატიო მიზეზების არარსებობის პირობებში მარადიული ცხოვრების დაკარგვის მიზეზი ხდება.

**მეოთხე ჰადისში** გადმოცემული ეს სინამდვილე სხვა თქმულებაში შემდეგნაირადაა გადმოცემული:

*„ვინც მნიშვნელობას არ მიანიჭებს და სამ ჯუმას გამოტოვებს, ალლაჰი მას გულს დაულუქავს.“* (აბუ დავუდი, სელათი, 203-204/1032, თირმიზი, ჯუმა, 7/500).

ხოლო ადამიანი, რომელსაც გული დალუქული აქვს, ალლაჰის წყალობასა და დიდსულოვნებას მოაკლდება, დაკარგავს სამართლიანობასა და სიკეთის ქმნის უნარს. იმისათვის, რომ გავთავისუფლდეთ იმ მდგომარეობისგან, რომელშიც ვიმყოფებით, მაშინვე მონანიება და ღმერთისგან მიტევების თხოვნაა საჭირო, ამასთან ერთად მოწყალების გაღება და სიკეთის ქმნაა საჭირო. (აბუ დავუდი, სელათი, 203-204/1053-54).

## 5. რამაზანი და რამაზნის მარხვა

### ა. რამაზანი და რამაზნის მარხვის ღირსება

٥٣. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ يَقُولُ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِذَا دَخَلَ رَمَضَانُ فُتِّحَتْ أَبْوَابُ الْجَنَّةِ وَغُلِّقَتْ أَبْوَابُ جَهَنَّمَ وَسُلْسِلَتِ الشَّيَاطِينُ».

**53.** აბუ ჰურირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რამაზნის თვის დადგომისთანავე სამოთხის კარები იხსნება, ჯოჯოხეთის კარები იკეტება და ეშმაკებს ჯაჭვებს ადებენ.“* (ბუხარი, ბედულ ჰალქი, 11; მუსლიმი, სიამი, 1, 2, 4, 5).







٥٤. عَنْ أَبِي هُرَيرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ يَقُولُ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«قَالَ اللهُ: (كُلُّ عَمَلِ ابْنِ آدَمَ لَهُ إِلَّا الصِّيَامَ فَإِنَّهُ لِي وَأَنَا أَجْزِي بِهِ) وَالصِّيَامُ جُنَّةٌ وَإِذَا كَانَ يَوْمُ صَوْمِ أَحَدِكُمْ فَلَا يَرْفُثْ وَلاَ يَصْخَبْ فَإِنْ سَابَّهُ أَحَدٌ أَوْ قَاتَلَهُ فَلْيَقُلْ: إِنِّي امْرُؤٌ صَائِمٌ وَالَّذِي نَفْسُ مُحَمَّدٍ بِيَدِهِ لَخُلُوفُ فَمِ الصَّائِمِ أَطْيَبُ عِنْدَ اللهِ مِنْ رِيحِ الْمِسْكِ. لِلصَّائِمِ فَرْحَتَانِ يَفْرَحُهُمَا: إِذَا أَفْطَرَ فَرِحَ وَإِذَا لَقِيَ رَبَّهُ فَرِحَ بِصَوْمِهِ».

**54.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: „ადამიანის ყველა ღვთისმსახურება, მარხვის გარდა, თავისთვისაა, მარხვა კი ჩემთვის, ამიტომაც მის ჯილდოსაც მე გავსცემ.*

*მარხვა ფარძია. ადამიანი როცა მარხულობს, ცუდი სიტყვა არ უნდა თქვას და არ უნდა იჩხუბოს. თუკი ვინმე მას შეურაცხყოფს ან ხელს კრავს, უნდა უთხრას:*

*„მე მარხული ვარ.“*

*ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც მუჰამმედის სული ეკუთვნის, მარხული ადამიანის პირის სუნი ალლაჰის წინაშე მუშკის სურნელებაზე უფრო სასიამოვნოა. მარხულ ადამიანისთვის სასიხარულო ორი დრო არსებობს:*

*ერთი — მას იფთრის (დღის ბოლოს მარხვის დასრულება) დროს, მეორე — ღმერთთან შეხვდრის დროს მარხვის საფასური ახარებს.“* (ბუხარი, სავმი, 9; მუსლიმი, სიამი, 163).







٥٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ لَمْ يَدَعْ قَوْلَ الزُّورِ وَالْعَمَلَ بِهِ فَلَيْسَ لِلّٰهِ حَاجَةٌ فِي أَنْ يَدَعَ طَعَامَهُ وَشَرَابَهُ».

**55.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„იმ ადამიანისგან, რომელიც ცრუ საუბარსა და ტყუილით საქმის გაკეთებას თავს არ დაანებებს, მხოლოდ ჭამა-სმაზე უარის თქმა ალლაჰს არაფერში სჭირდება.“* (ბუხარი, სავმი, 8; ედები, 51, აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სავმი, 26/2362; თირმიზი, სავმი, 16/707; იბნ მაჯე, სიამი, 21).

## განმარტებები:

თვეებს შორის რამაზანი, ნაყოფიერი ღვთისმსახურების თვეა. ამ თვეში ცის კარები იხსნება და ღვთიური წყალობა ყველა მხარეს ვრცელდება. ამ დროს შესრულებული ღვთისმსახურება და სიკეთე უფრო მადლის მომტანია, ვიდრე სხვა დროს და ცოდვებისგან გვწმენდს. მუსლმები სრული ღვთისმსახურების კლიმატში არიან.

რამაზნის თვის ღირსეულობის სრულიად აშკარა მიზეზები შემდეგია:

- უზენაესმა ალლაჰმა, წმინდა ყურანის ზეგარდმოვლენა, ამ თვეში დაიწყო;
- ამ თვეშია ყადირის ღამე, რომლის შესახებაც დიადი ღმერთი ბრძანებს: ***„იგი ათას თვეზე უფრო სასიკეთოა“.*** (სურა ყადირი, აიათი 3).





- ყველაზე მნიშვნელოვანი მიზეზი კი არის ის, რომ გამჩენი ღმერთის წყალობით ეს თვე მოგების თვეა. მორწმუნეები, რომლებიც ამ ხელსაყრელ შემთხვევას აფასებენ, ამ ერთი თვის განმავლობაში ყურანი და სუნნეთი თავიანთ ცხოვრებაში აისახება. ამგვარად ბევრ ჯილდოს მოიპოვებენ, ცოდვებსაც გამოისყიდიან და ისე ხვდებიან რამაზნის დღესასწაულის დილას.

რამაზანი მთელ წელიწადს მოივლის, რაც იმის მაჩვენებელია, რომ მუსლიმებმა ალლაჰს ყოველთვის ყველა პირობის დაცვით გულწრფელად და მორჩილად უნდა ემსახურონ.

უეჭველია, რომ ამდენად ღირსეულ თვეში მადლის მოპოვება, სამოთხეში შესვლა, ჯოჯოხეთისგან დაშორება და ეშმაკის დამარცხება გაცილებით ადვილია. იმის გამო, რომ მარხვა იმორჩილებს ვნებას, რომელიც ეშმაკის ყველაზე დიდი დამხმარეა, ადამიანი რამაზანში ცოდვებზე თავის არიდებაში სიძნელეს არ აწყდება. აქედან გამომდინარე, მუსლიმებმა რამაზნის ხელსაყრელი შემთხვევა კარგად უნდა შეაფასონ, შესაბამისად უნდა იმარხონ, უნდა დაკავდნენ ყურანის კითხვით, ღმერთის ხსენებითა და განსაკუთრებით კი ღამის ღვთისმსახურებებით, უნდა ეცადონ ბევრი სიკეთე აკეთონ და მოწყალება გაიღონ.

შუამავლის თანამიმდევრები რამაზანში დიდი მგზნებარებითა და მღელვარებით ცხოვრობდნენ და ამ სულიერ კლიმატს შვილებსაც შთაბერავდნენ. კეთილშობილმა ომარმა რამაზანში ერთ მთვრალ ადამიანს უთხრა:

„შე, საცოდაო, ჩვენი შვილებიც კი მარხულობენ!“ (ბუხარი, სავმი, 47).

რამაზნის თვის დღეები მარხვით უნდა გავატაროთ, ღამეები კი თერავიჰ და თეჰეჯჯუდის ლოცვებით, ჩვენი გულები ყურანის კითხვითა და ღმერთის ხსენებით უნდა გაცოცხლდეს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც რამაზნის ღამეებს გაატარებს იმის რწმენითა და იმედით, რომ ალლაჰი სიკეთეს უწყალობებს, წარსული ცოდვები მიეტევება.“* (ბუხარი, თერავიჰი, 46).





რამაზნის თვეში სახლიდან გამოსულმა ალლაჰის შუამავალმა დაინახა, რომ ადამიანთა ერთი ჯგუფი მეჩეთის გვერდით ლოცულობდა. იკითხა:

*„ისინი რას აკეთებენ?“*

„ისინი არიან ადამიანები, რომელთაც ყურანის ბევრი სურები არ იციან ზეპირად, უბეი იბნ ქაბი მათ ალოცებს!“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ყოჩაღ მათ, რა კარგ რამეს აკეთებენ!“* (აბუ დავუდი, რამაზანი, 1/1377).

მეორე მხრივ, თუნდ სავალდებულო ზექათის გადახდა და თუნდ ნებაყოფილებითი მოწყალების გაღება ამ თვეში უფრო მნიშვნელოვანია. შუამავალს ჰკითხეს:

„რომელი მოწყალებაა უფრო ღირსეული?“

*„რამაზნის თვეში გაღებული მოწყალება!“* (თირმიზი, ზექათი, 28/663).

აქ მოხსენიებულ „მოწყალებას“ არაბულად სავალდებულო ზექათის მნიშვნელობაც აქვს. ამიტომაც ზექათის რამაზანში გაცემა უფრო მისაღებია. შუამავლის თანამიმდევრები ფითრასა და სხვა მოწყალებებს ამ თვეში უფრო მეტად გაიღებდნენ. რადგანაც ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ყოველ მუსლიმზე — ქალი იქნება თუ კაცი, დიდი თუ პატარა, თავისუფალი თუ მონა — 2,5 კგ-დან 3,5 კგ-მდე ხურმის ან ქერის ფითრად გაცემა სავალდებულოა. (ბუხარი, ზექათი, 70-78; მუსლიმი, ზექათი, 13).

ფითრა ბაირამის ლოცვის შესრულებამდე უნდა გავცეთ და ამგვარად გაჭირვებულთა გულები უნდა გავახაროთ. რამაზნის ნაყოფიერებით რომ ვისარგებლოთ, ამისათვის ზედმიწევნით გულუხვები უნდა ვიყოთ.

იბნ აბასის გადმოცემის მიხედვით ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად იქცეოდა:

„იგი ყველაზე გულუხვი ადამიანი იყო. განსაკუთრებით რამაზნის თვეში. როცა ჯებრაილს ხვდებოდა, (ჯებრაილი რამაზ-





ნის თვის ყოველ ღამეს ალლაჰის შუამავალს ეცხადებოდა) ისინი ერთმანეთს ყურანს უკითხავდნენ. ამის გამო ალლაჰის შუამავალი ჯებრაილთან შეხვედრის შემდეგ იმ ქარზე უფრო გულუხვი იყო, რომელსაც ქროლვაში ვერავითარი დაბრკოლება ვერ უშლის ხელს.“ (ბუხარი, ბედულ ვაჰი, 5, 6; სავმი, 7; მენაქიბი, 23; ბედულ ჰალქი, 6; ფედაილულ ყურანი, 7; ედები, 39; მუსლიმი, ფედაილი, 48, 50).

რამაზნის ხსენებისთანავე ადამიანს მარხვა ახსენდება. მარხვა ისლამის ხუთ ბურჯთაგან ერთ-ერთია. გამჩენმა ღმერთმა ის წინანდელი ერთმორწმუნეებისთვისაც ფარძად დააწესა. მარხვა ძალიან განსხვავებული და ღრმა მნიშვნელობების მომცველი ღვთისმსახურებაა, ფარისევლობასა და თვალთმაქცობისგან ყველაზე შორს მდგომი. ამის გამო დიადმა ღმერთმა ის თავისთვის განკუთვნილად დააწესა.

ადამიანს ყოველ სიკეთეზე ათიდან შვიდასმაგამდე მადლი ებოძება ხოლმე, მხოლოდ მარხვა მათში არ შედის. მის საფასურს უზენაესი ალლაჰი გადაგვიხდის და ადამიანებს, რომლებიც მარხულობენ, როგორც ამქვეყნად და ასევე საიქიოშიც გაახარებს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამოთხეს ერთი კარი აქვს! სახელად რეიანი, განკითხვის დღეს სამოთხეში იმ კარიდან მხოლოდ ისინი შევლენ ვინც მარხვას იცავდნენ,“ (ბუხარი, სავმი, 4; მუსლიმი, სიამი, 166).*

ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ მარხვა ცოდვების, ბოროტების და ჯოჯოხეთისგან დასაცავი ფარია, რადგან მარხული ადამიანი ცუდ სიტყვას არ იტყვის, არავის წაეჩხუბება, თავის მარხულობას შეახსენებს და მის წინაშე ჩადენილ დანაშაულობებს მოითმენს. ამგვარი ცხოვრება, უეჭველია, რომ ადამიანს ჯოჯოხეთისგან იცავს.

მარხვის ერთ-ერთი თავისებურებაც ისაა, რომ ის ცოდვების გამოსასყიდია. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც რამაზნის თვეში მარხვის უაღრესად დიდ მნიშვნელობას დაიჯერებს და იმარხულებს, ხოლო მადლს ალლაჰისგან დაე-*

*ლოდება, წარსული ცოდვები მიეტევება.*" (ბუხარი, იმანი, 28, სავმი, 6; მუსლიმი, სიამი, 203).

ალლაჰის ბრძანებებში ადამიანებისთვის ბევრი სასარგებლო, აკრძალვებში კი — ბევრი საზიანო რამ არის. მათში მოცემულ სიბრძნესა და წვრილმანების ერთ ნაწილს შეიძლება ადამიანის შემეცნება ჩასწვდეს, უმეტესს კი — ვერა. მთავარი ღვთისმსახურება ალლაჰზე გულწრფელად სამსახურია. სიბრძნე და მიზეზების გამყარება იმდენად მნიშვნელოვანი არ არის. სწავლულებიც ამბობენ, რომ მარხვა ბევრ ცნობილ და უცნობ სიბრძნეს მოიცავს და ისინი მოგვითხრობენ ზოგიერთ იმ სარგებლის შესახებ, რომლის გაგებაც შეძლეს. ამათგან ერთი ნაწილი შემდეგია:

მარხვა, გვიცავს ვნებებისგან და მოთმინებას გვასწავლის. ამგვარად, ადამიანს ნებისყოფითა და ვნების მოთოკვით ღვთისმოშიშობასთან მიაღწევინებს. მარხვის წყალობით ადამიანი მის ხელთარსებული სიკეთეების ფასს იგებს. მის გულში თანაგრძნობისა და გულისხმიერების გრძნობები იზრდება და უფრო მეტად ესმის საზოგადოებაში არსებული გაჭირვებულებისა. ალლაჰისადმი მადლიერების, გარშემომყოფთადმი გულისხმიერების გრძნობებით ივსება.

მეორე მხრივ, მარხვა ჯანმრთელობისთვისაც ძალიან სასარგებლოა.

იმისათვის, რომ მარხვა სასარგებლო იყოს, საჭიროა სხეულისა და სულის წონასწორობა. ე. ი. როცა სხეული მარხულობს გულმა და ვნებამაც უნდა იმარხულოს, ყოველგვარ აკრძალულს უნდა მოერიდოს. მარხვის მიზანი ხომ სულიერად ამაღლება, ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალვების წინააღმდეგ მგრძნობელობის მოპოვებაა. ამის გამო, მარხულმა ადამიანმა უნდა ერიდოს ტყუილს, ცილისწამებას, ჭორაობას, ენის მიტან-მოტანას. მან უნდა იცოდეს, რომ მის მიმართ ჩადენილ დანაშაულებს მშვიდად უნდა შეხვდეს. ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ გამჩენი ღმერთი არ მიიღებს მარხვას, თუ ის ამგვარად შესრულებული არ არის. ადამიანი, რომელიც არ იმარხებს ისე, როგორც საჭიროა,





ვალის მოუხდელობასთან ერთად, მარხვის სულიერ სრულყოფილებასა და ღირსებას მოაკლდება.

კარგად უნდა გვახსოვდეს, რომ მარხვის მიზანი სხეულის წვალება და შეწუხება არ არის. მარხვის შესახებ აიათებში ნათქვამია: **„ალლაჰის ნებაა თქვენთვის შვება და არა ვნება“**[3] (სურა ბაყარა, აიათი 185) აკრძალულია ორი ან მეტი დღის განმავლობაში იფთრის გარეშე მარხვა, რადგან ეს ადამიანებს ტანჯვას მიაყენებს. ალლაჰის შუამავალი მარხვისას საჰურზე ადგომას და იფთარს დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ის გვამცნობს, რომ საჰურს ბარაქა ახლავს, ამიტომ იმ დროს, როცა ადამიანები მარხვის გატეხვას ჩქარობენ, სიკეთეს სჩადიან. ე. ი. მარხვის მთავარი მიზანი უზენაესი ალლაჰის წინაშე მონა-მსახურეობრივი მოვალეობის შესრულება, ვნების მოთოკვით ღვთისმოსაობასთან მიღწევა, პიროვნული და საზოგადოებრივი განვითარებით მშვიდი გარემოს ჩამოყალიბება და ამგვარად ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაა.

## ბ. ყადირის ღამის ღირსება

٥٦. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهَا قَالَتْ: كَانَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يُجَاوِرُ فِي الْعَشْرِ الْأَوَاخِرِ مِنْ رَمَضَانَ وَيَقُولُ:

«تَحَرَّوْا لَيْلَةَ الْقَدْرِ فِي الْعَشْرِ الْأَوَاخِرِ مِنْ رَمَضَانَ».

**56.** მუსლიმთა დედის ძვირფასი აიშეს ﵂ გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი რამაზნის ბოლო ათ დღეს მეჩეთში ღვთისმსახურებისთვის განმარტოვდებოდა და ასე ბრძანებდა:

*„ყადირის ღამე რამაზნის ბოლო ათ დღეში ეძიეთ!“* (ბუხარი, ლეილეთულ ყადრი, 3; მუსლიმი, სიამი, 219; თირმიზი, სავმი, 72/792)

3 სურა ბაყარა, აიათი 185.





٥٧. عَنْ أَبِي هُرَيرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ قَامَ لَيْلَةَ الْقَدْرِ إِيمَاناً وَاحْتِسَاباً غُفِرَ لَهُ مَا تَقَدَّمَ مِنْ ذَنْبِهِ».

**57.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელიც ირწმუნებს ყადირის ღამის ღირსებას, მის სიწმინდეს და ალლაჰისგან სიკეთის მოლოდინით ღამეს ღვთისმსახურებასა და მორჩილებაში გაატარებს, წარსული ცოდვები მიეტევება.“* (ბუხარი, სავმი, 6; მუსლიმი, მუსაფირუნი, 173-176).



٥٨. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا قَالَتْ: قُلْتُ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ أَرَأَيْتَ إِنْ عَلِمْتُ أَيَّ لَيْلَةٍ لَيْلَةَ الْقَدْرِ مَا أَقُولُ فِيهَا؟» قَالَ: قُولِي:

«اَللّٰهُمَّ إِنَّكَ عَفُوٌّ كَرِيمٌ تُحِبُّ الْعَفْوَ فَاعْفُ عَنِّي».

**58.** მუსლიმთა დედამ ძვირფასმა აიშემ ﷺ ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! თუ მეცოდინება რომელია ყადირის ღამე, იმ ღამეს ღმერთს როგორ უნდა შევევედრო?“

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

*„ჩემო ალლაჰო! შენ მიმტევებელი და მოწყალე ხარ, მე მომიტევე, — შეევედრე!“* (თირმიზი, დეავათი, 84/3513; იბნ მაჯე, დუა, 5).

### განმარტებები:

ყოვლისშემძლე ღმერთის დაუსრულებელ წყალობებთაგან ერთ-ერთი ყადირის ღამეა. ღმერთი ადამიანებს ყოველთვის





აძლევს გაიოლებისთვის ხელსაყრელ შემთხვევას, ჩვენთვის ნაწყალობევი ყველაზე საუკეთესო ყადირის ღამეა, რადგან ეს ღამე ათას თვეზე უფრო სასიკეთოა.

ალლაჰის შუამავალს მისი მიმდევრების სიცოცხლის ხანგრძლივობა აჩვენეს. მას ის უწინდელი ადამიანების სიცოცხლესთან შედარებით ძალიან მოკლე ეჩვენა... იფიქრა, რომ მომავალში მის მიმდევრებს არ ექნებოდათ შესაძლებლობა იმდენი ღვთისმოსავი ქმედებები ჩაედინათ, რამდენსაც მისი თანამიმდევრები სჩადიოდნენ. ამის გამო დიადმა ღმერთმა მას და მის მიმდევრებს ათას თვეზე უფრო სასიკეთო ყადირის ღამე უწყალობა. (მუვატტა, ითიქაფი 15).

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ერთი ებრაელის შესახებ მოუთხრო. ამ კაცს სახელად შემუნი ერქვა, ათასი თვე იარაღით ხელში ალლაჰისთვის ბრძოლაში გაეტარებინა. მუსლიმები გაოცდნენ და მისი შეშურდათ.

ამაზედ უზენაესმა ალლაჰმა მოავლინა სურა „ყადირი“, სადაც მოთხრობილია მუჰამმედის ﷺ მიმდევრების მიმართ მის მიერ გამოჩენილი წყალობის შესახებ:

***„უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ იგი ყადირის ღამეს! რა გამცნობს შენ, რას ნიშნავს ყადირის ღამე? ყადირის ღამე ათას თვეზე უკეთესია! ღმერთის ნებით გადმოდიან ანგელოზები და სული, ყოველი ბრძანების შესასრულებლად. ის ღამე, ცისკრის ამოსვლამდე, მშვიდობითა და ბედნიერებითაა აღსავსე!“*** (სურა ყადირი, აიათები 1-5); (იხ. ვაჰიდი, გვ. 486).

დიადმა ღმერთმა ეს ღამე დალოცა, რადგან ამ ღამეს შუამავალ მუჰამმედს ﷺ შუამავლობა უბოძა და წმინდა წიგნის „ყურანის“ მოვლინება დაიწყო ამქვეყნად. ეს მდგომარეობა სრულიად საკმარისია იმისათვის, რომ ყადირის ღამის პატივითა და ღირსებით ვისარგებლოთ.

უზენაესი ალლაჰი სურა „დუჰანში“ ბრძანებს:

***„უეჭველად, ჩვენ გადმოვავლინეთ იგი*** (ყურანი) ***დალოცვილ ღამეს.***

*"* (სურა დუჰანი, აიათი 3).

ეს აიათი ყადირის ღამის ნაყოფიერების, სიწმინდის შესახებ გვამცნობს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რამაზანში ათას თვეზე უფრო სასიკეთო ერთი ღამე არსებობს. ვინც მის სიკეთეს მოაკლდება, ნიშნავს, რომ ძალიან დიდ რამეს მოაკლდა."* (აჰმედი, II, 230, 385).

ამ ღამეს შესრულებული ღვთისმსახურებები სხვა თვეებში შესრულებულ ღვთისმსახურებებზე უფრო ღირსეულია. ანგელოზებს ამ ღამეს ეცნობებათ ის შემთხვევები, რომლებიც მომდევნო ერთი წლის განმავლობაში მოხდება. ამ ღამეს დედამიწაზე ჯებრაილის მეთაურობით ძალიან ბევრი ანგელოზი ჩამოდის. ეს ღამე სრულ გარიჟრაჟამდე სიმშვიდითა და კეთილდღეობითაა მოცული. ადამიანები ყოველგვარი ბოროტებისგან დაცულნი არიან. დედამიწაზე ჩამოსული ანგელოზები ყველა შემხვედრ მორწმუნეს ესალმებიან, ღმერთს მათთვის ევედრებიან და მიტევებას სთხოვენ. განკითხვის დღეს მათ ღვთისმსახურებებს ამოწმებენ და ამ ადამიანებს შუამდგომლობას უწევენ.

**პირველ ჰადისში** მოცემულია რჩევა, რომ ყადირის ღამე რამაზნის ბოლო ათ დღეში ვეძიოთ. სხვა ჰადისების მიხედვით, ყადირის ღამე 24-ე 27-ე ღამეებს შორის უნდა ვეძებოთ. შუამავლის თანამიმდევრების ერთ ნაწილს ესიზმრათ, რომ ყადირის ღამე რამაზნის ბოლო შვიდ ღამეს შორისაა და ეს ალლაჰის შუამავალსაც ამცნეს. ამაზედ მან ბრძანა:

*„ვხედავ, რომ თქვენი სიზმრები რამაზნის ბოლო შვიდი ღამის გარშემო შემოიკრიბა. ამ შემთხვევაში ვინც ყადირის ღამეს ეძებს, ის რამაზნის ბოლო შვიდ ღამეში ეძებოს!"* (ბუხარი, ლეილეთულ ყადრი, 2; თაბერი, 8; მუსლიმი, სიამი, 205-206).

ალლაჰის შუამავალი ამ ღამეს შემდეგნაირად ახასიათებს:

*„ყადირის დილას ამოსულ მზეს თვალისმომჭრელი კაშკაში არ ახასიათებს. იგი ამაღლებამდე ისე ანათებს თითქოს თასია."*





(მუსლიმი, მუსაფირუნი, 179; აბუ დავუდი, რამაზანი, 2/1378; თირმიზი, სავმი, 72/793).

*„ყადირის ღამე ნათელია, არც სიცხეა და არც სიცივე; უღრუბლოა, არც წვიმს და არც ქარი ქრის. იმ ღამეს ვარსკვლავი არ გაქრება."* (თაბერანი, ქებირი, XXII, 59, ჰეისემი, III, 178-179, ბეიჰაქი, შუაიბი, III, 334).

ყადირის ღამის გასაიდუმლოების სიბრძნე, ადამიანების ღვთისმსახურებისკენ წაქეზება, უფრო მეტი დროის მსახურებაში გატარება და ამგვარად მონა-მსახურების დონის ამაღლებაა. ადამიანი, რომელიც ყადირის ღამეს მოძებნის, დროის ღვთისმსახურებში გატარებას ისწავლის და ამ ლამაზ ჩვეულებას სხვა დროსაც გააგრძელებს. სიკეთე და ღვთისმსახურება, დროთა განმავლობაში მასში ისე ჩასახლდება, როგორც ანგელოზში. მოპოვებული ჯილდოც ამ გზაზე გადატანილი სიძნელეების მიხედვითაა. აქედან გამომდინარე, ამდენად ღირსეულ ღამესთან შესახვედრად ცოტა გარჯაა საჭირო.

ყადირის ღამის გასაიდუმლოება ადამიანებს უშლის ხელს, რომ მას მიენდონ და ცოდვა არ ჩაიდინონ. ვინც ამ ღამეს შეგნებულად უპატივცემულოდ მოექცევა, იგივეა რაც ათი თვის განმავლობაში ცოდვას სჩადიოდეს. ყველაფერ ამის გათვალისწინებით ბრძენნი ადამიანებს სიფხიზლეს ურჩევენ. „ყველა ღამე — ყადირის ღამედ, ყველა ადამიანი ხიზირად ჩათვალე."

**მეორე ჰადისი** გვახარებს, რომ ყადირის ღამის შესაბამისად გამტარებელნი ცოდვებისგან განიწმინდებიან. მხოლოდ ამის წინაპირობად რწმენა და გულწრფელობაა დაწესებული. ე. ი. ადამიანმა ალლაჰისა და მისი შუამავლის სიტყვები გულით უნდა ირწმუნოს და ამ ღამის ღირსებას პატივი სცეს, ღვთისმსახურება აღასრულოს და ამისთვის სიკეთეს მხოლოდ ალლაჰისგან დაელოდოს. ასეთ შემთხვევაში ცოდვებისგან გათავისუფლდება და დილას ისე შეხვდება, როგორც ახალშობილი.

ადამიანის მიტევება ძალიან მნიშვნელოვანი მიღწევაა. რადგან რაღაც თავდაპირველად ჭუჭყისგან იწმინდება და მხოლოდ

შემდეგ შეიმკობა სილამაზეებით, ამიტომაც უპირველესად ღმერთისთვის მიტევების თხოვნაა აუცილებელი.

ალლაჰის შუამავალი რამაზნის თვეში, სხვა თვეებთან შედარებით, მეტ ღვთისმსახურებებს ასრულებდა. ყადირის ღამის გასაცოცხლებლად, განსაკუთრებით ბოლო ათი დღის განმავლობაში ეძლეოდა მუდმივ ღვთისმსახურებას. ამ ძვირფასი ღამის გასაცოცხლებლად ოჯახს აღვიძებდა. (ბუხარი, ლეილეთულ-ყადრი, 5).

**მესამე ჰადისი** გვასწავლის ყადირის ღამეს წასაკითხ ვედრებათაგან ერთ-ერთს. ამის გარდა შეგვიძლია წავიკითხოთ სხვა ვედრებებიც, ვილოცოთ, ვიკითხოთ ყურანი, დავკავდეთ მონანიებითა და ღმერთზე მიტევების თხოვნით, ალლაჰის ხსენებით და სელავათის წარმოთქმით. ვისაც ლოცვის ვალი აქვს, ნაფილე (ნებაყოფილებითი) ლოცვის შესრულებამდე გადავადებული ლოცვა უნდა შეასრულოს. აგრეთვე ყადირის ღამის მომდევნო დღეს სხვების გულების მოგების, მოწყალების გაღების, ადამიანებზე დახმარების, მარტოხელების გახარების მსგავსი ღვთისმოსავი ქმედებების ჩადენა ღირსეული საქციელია. ყადირის ღამის მაქსიმალური საზღვარი კი საღამოს, ძილის წინა და დილის ლოცვების ჯგუფური შესრულებაა. (იხ. ბეიჰაქი, შუაბი, III, 340).

მთელი ღამე ფხიზლად ყოფნა ყველასთვის შეუძლებელია. მაგრამ ნებისმიერს შეუძლია ალლაჰის შუამავლის სუნნეთის მიხედვით იმოქმედოს, რამაზნის ბოლო შვიდ ღამეს ცოტა იძინოს, მეტი ღვთისმსახურებები შეასრულოს, ღამის დასაწყისისა და დასასრულის განსაზღვრული ნაწილი ღვთისმსახურებებისთვის გამოყოს.

საცოდავი არიან ადამიანები, რომლებიც რამაზნის, მარხვისა და ყადირის ღამის ღირსებას არ გამოიყენებენ და მიტევებას ვერ მოიპოვებენ. ისინი სიკეთისა და წყალობისგან შორს დგანან. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც რამაზანს მიაღწევს და მისგან ცოდვებმოუნანიებელი გამოვა, მან ცხვირით იფორთხოს!“* (თირმიზი, დავუდი, 100/3545).





## ე. ბაირამის დღეების სათანადოდ შეფასება

٥٩. عَنْ أَبِي أُمَامَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ قَامَ لَيْلَتَيِ الْعِيدَيْنِ مُحْتَسِبًا لِلّٰهِ لَمْ يَمُتْ قَلْبُهُ يَوْمَ تَمُوتُ الْقُلُوبُ».

**59.** აბუ უმამეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ალლაჰისგან ჯილდოს მიღებას იმედოვნებს და რამაზნისა და ყურბანბაირამის ღამეებს ღვთისმსახურებაში გაატარებს, გულების გარდაცვალების დღეს მისი გული არ მოკვდება.“* (იბნ-მაჯე, სიამი, 68. აგრეთვე იხ. ჰეისემი, II, 198).



٦٠. عَنْ نُبَيْشَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّا كُنَّا نَهَيْنَاكُمْ عَنْ لُحُومِهَا أَنْ تَأْكُلُوهَا فَوْقَ ثَلَاثٍ لِكَيْ تَسَعَكُمْ فَقَدْ جَاءَ اللهُ بِالسَّعَةِ فَكُلُوا وَادَّخِرُوا وَاتَّجِرُوا أَلَا وَإِنَّ هٰذِهِ الْأَيَّامَ أَيَّامُ أَكْلٍ وَشُرْبٍ وَذِكْرِ اللهِ عَزَّ وَجَلَّ».

**60.** ძვირფასი ნუბეიშეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„იმისათვის, რომ გამოყენება ყველამ შევძლოთ, ყურბნის ხორცის სამ დღეზე დიდხანს ჭამა აკრძალული გვქონდა. ალლაჰმა უკვე თქვენ სიახლე გიწყალობათ. ახლა ყურბნის ხორცი ჭამეთ იმდენხანს, რამდენ ხანსაც გინდათ, თქვენთვის გამოყეთ და გაცემულისთვისაც ალლაჰისგან სიკეთეს დაელოდეთ. კარგად იცოდეთ, რომ ბაირამის დღეები ჭამის-სმისა და ღმერთის ხსენების დღეებია.“* (აბუ დავუდი, ედაჰი, 9,-10/2813, 2812).





## განმარტებები:

როცა ალლაჰის შუამავალი მედინაში ჰიჯრით გადავიდა, მედინელებს ორი სხვადასხვა დღესასწაული ჰქონდათ, სადაც თამაშებს თამაშობდნენ. ამის შემხედვარე ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ამ ორი დღესასწაულის სანაცვლოდ უზენაესმა ალლაჰმა თქვენ ორი უფრო სასიკეთო, — რამაზნისა და ყურბანის ბაირამი გიბოძათ.“* (აჰმედი, III, 103, 178, 235, 250,აბუ დავუდი, სელათი, 239/1134, ნესაი, იედეინი, 1/1554).

დღესასწაულები გამჩენი ღმერთის წყალობის გამოვლინებებია. ესენი განსაკუთრებული დღეებია, როცა ადამიანები არიან აღვსილნი მიტევების, შემწყნარებლობის, ურთიერთდახმარების, გულის მოგების, სიყვარულისა და სიკეთის სურვილით. მორწმუნეები, რომლებიც რამაზნისა და ჰაჯობის ღვთისმსახურებებით გაძლიერდებიან და მოიპოვებენ ღმერთის მიტევებასა და კმაყოფილებას, ბაირამზე ალლაჰის სიკეთეებით უფრო მშვიდად ისარგებლებენ. ერთი შეხედვით ბაირამზე მორწმუნეები წარმოადგენენ იმ ადამიანებს, რომლებმაც ამქვეყნიური გამოცდა ჩააბარეს და მოხვდნენ სამოთხეში, სადაც არ არსებობს შურის, ეჭვიანობის, სიძულვილის და სხვა მსგავსი გრძნობები პირიქით, გამეფებულია ურთიერთსიყვარული, ნამდვილი დღესასწაულია. ამ თემასთან დაკავშირებით ნათქვამია:

„ნამდვილი დღესასწაული იმისთვის კი არ არის, ვინც ახალ ტანსაცმელს ჩაიცვამს, არამედ იმისთვის, ვისაც ალლაჰის სატანჯველის სწამს.“

**მეორე ჰადისში** მოცემულია, რომ ადამიანებს, რომლებიც ბაირამის ღამეებში აღასრულებენ თეჰეჯჯუდის, ალლაჰის ხსენებისა და თაყვანისცემის, ჩაფიქრების მსგავს ღვთისმახურებებს, ებოძებათ სამახარობლო, რომ მათი გულები არ კვდება, რადგან ისინი არიან ვნების მძლეველი ადამიანები, რომლებმაც ღვთისმსახურების სიტკბო იგემეს. ისინი არ მისდევენ იმ გატაცებებს, რომლებიც ვნებას იზიდავს, ისინი ამგვარ წარმავალ სიტკბოებას ყურადღებას არ აქცევენ და ღვთისმსახურებისგან





სიამოვნებას იღებენ. მეტისმეტი ცოდვების გამო გარდაცვლილ გულებს ისინი დააბალანსებენ, ვინაიდან, მათი გულები მუდამ ცოცხალი დარჩება, ამქვეყნიურობის სიყვარულში არ დაიხრჩობა, საიქიოს წუთისოფელს არ ამჯობინებს და ურწმუნოებაში არ გადავარდება. ამგვარ ადამიანებს სიკვდილის მომენტში, საფლავსა და განკითხვის დღეს გაოცება არ ელოდებათ. პირიქით, მშვიდი გულით ალლაჰის წინაშე წარსდგებიან, რადგან მათში ღვთისმსახურების სიყვარული დევს. მათ შემეცნებული აქვთ, რომ გამოსაცდელ ქვეყანაში იმყოფებიან და გარდაცვალებამდე მათთვის მიცემული ყველა ხელსაყრელი შემთხვევა უნდა გამოიყენონ.

თუკი რაიმე იშვიათია და გაკეთება რთულია, ასთი რამ უფრო დიდი ღირებულების მატარებელია. მაშინ როცა სხვები ბაირამის მღელვარებასა და ღვთისმსახურებას ივიწყებენ, ზოგიერთი ადამიანების მიერ ბაირამის ღამეების გაცოცხლება მათ გულებში რწმენისა და ალლაჰის სიყვარულის არსებობის მაჩვენებლია. ყველა გული რომ მოკვდეს, ამგვარი რწმენითა და სიყვარულით გაჯერებული გული არ მოკვდება.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ბაირამის დღეები არის საზოგადოებრივი ერთობის, ერთმანეთისთვის საჩუქრის მიძღვნის, ურთიერთდახმარების, გამასპინძლების და უზნაესი ალლაჰის ხსენების დღეები. ბაირამი გართობისა და დასვენების დღე არ არის.

ამასთან ერთად, ქორწილებსა და დღესასწაულებზე სიხარულის საჩვენებლად თამაშები და გართობა ზომიერი ფორმით ნებადართულია, რადგან დღესასწაულებზე მუსლიმების მიერ სიხარულის ნათლად გამოხატვა რელიგიის პრინციპთაგანია. (აჰმედი ნაიმი, თეჯრიდ სარიჰის თარგმანი, III, 157).

ბაირამის ერთ დღეს ორი პატარა გოგონა ბუას ომის შესახებ სიმღერებს ამბობდნენ. იქვე იყო მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე . შუამავალს კი თვალებზე დაეფარებინა და ისე ისვენებდა. ამ დროს აბუ ბაქრი მოვიდა და შეეცადა მათთვის სიმღერაში ხელი შეეშალა.

ალლაჰის შუამავალმა თავიდან საფარი გადაიხადა და ბრძანა:

*„აბუ ბაქრ! ყოველ ერს მისთვის კუთვნილი დღესასწაული აქვს. ესეც ჩვენი დღესასწაულია!“* (ბუხარი, ფიდეიენი, 3; მუსლიმი, სელათულ იედენი, 16).

აქედან ჩანს, რომ მიუხედავად იმისა, თავად არ მონაწილეობდა ზეიმში, მუსლიმებს სიხარულის გამოხატვის ნება დართო. ასევე ერთ-ერთ ბაირამზე ეთიოპიიდან მოსული ქარავანი მეჩეთში ფარებითა და შუბებით თამაშობდა. შუამავალი ﷺ და აიშეც ﵂ იდგნენ და ამ თამაშს უყურებდნენ. (ბუხარი, იდეინი, 2; სელათი, 69).

იმისათვის, რომ ეს გართობა და სიხარული საზღვრებს არ გასცდეს, შუამავალი ﷺ პირველ ადგილზე რწმენას აყენებს. ალლაჰის შუამავალი ბაირამზე ღვთისმსახურების, სიკეთის ქმნისა და ღმერთის ხსენებისკენ მოგვიწოდებს, ჰადისში გვამცნობს:

*„დღეს თქვენი უპირველესი საქმე ლოცვის შესრულებაა.“* (ბუხარი, იდეინი, 3, 10; მუსლიმი, ედაჰი, 7)

*„ბაირამი თექბირების წარმოთქმით შეამკეთ!“* (ჰეისემი, II, 197).

შუამავლის თანამიმდევრები ბაირამებს მგზნებარე თექბირებით აცოცხლებდნენ. კეთილშობილი ომარი მინაზე გაშლილ პატარა კარავში თექბირს კითხულობდა, მეჩეთში მყოფი ადამიანები ამის გაგონებისთანავე თავადაც თექბირის წარმოთქმას იწყებდნენ, ქალაქში მყოფებიც აყვებოდნენ და მინას თექბირების ხმა შეაზანზარებდა. იბნ ომარიც იმ დღეებში განუწყვეტლივ თექბირს წარმოთქვამდა ყველგან, სადაც უნდა ყოფილიყო — ლოგინში დაწოლისას, კარავში შესვლისას, დაჯდომისას, სიარულისას. (ბუხარი, იედინი, 12).

როგორც ჩანს, მუსლიმების გახარება ალლაჰზე სამსახურითა და მისი რწმენის ამაღლებითაა შესაძლებელი. სიხარულში ვნება არ მონაწილეობს. ისინი მხიარულებისას საზღვრებს არასდროს არ გადავლენ და აკრძალულის ჩადენას არ დაიწყებენ. დღესასწაულებზეც კი ალლაჰის კმაყოფილების მომპოვებელ ქმედებებს სჩადიან, განსაკუთრებით ღარიბებისა და მარტოხე-





ლების გულების მოგებას ცდილობენ. ეხმარებიან გაჭირვებულ, უპატრონო, უმწეო, ობოლ, ქვრივ, ცხოვრებით დაღლილ და ქანცგაწყვეტილ ადამიანებს. ახარებენ ბავშვებს, განსაკუთრებით ობლებსა და ღარიბებს. ბაირამი, მუსლიმებს დადებით სულიერ გრძნობებს უღვიძებს, მწვერვალზე აჰყავს ისეთი თვისებები, როგორებიცაა: თანაგრძნობა, გულისხმიერება, ერთგულება და ალტრუიზმი.

რა ლამაზია ქვემოთ მოცემული ამბავი, რომელიც ურთიერთ დახმარებისა და ალტრუიზმის გრძნობების მაჩვენებელია:

იყო ერთი კაცი, რომელსაც ასი დინარის მეტი არაფერი გააჩნდა. ბაირამის წინა დღეებში ერთ-ერთმა მეგობარმა წერილი გამოუგზავნა:

„ბაირამი მოვიდა, მაგრამ არაფერი გამაჩნია ბავშვების მოთხოვნების დასაკმაყოფილებლადო“ და რაღაცეები სთხოვა. ამის საპასუხოდ კაცმა ის ასი დინარი ქისაში ჩადო, თავიც გამოუკრა და ამხანაგს გაუგზავნა. ქისამ დანიშნულების ადგილზე რომ მიაღწია, ცოტა ხნის შემდეგ მასაც მოუვიდა მეგობრისგან წერილი. ისიც ხელმოკლეობის გამო ბაირამისთვის დახმარებას ითხოვდა. იმ კაცმა მასთთან მოსული ქისა გაუხსნელად ამხანაგს გაუგზავნა.

პირველად ქისის გამგზავნ კაცს ხელში არაფერი შერჩა, ამიტომ მანაც ამხანაგს წერილი მისწერა. ეს ის ადამიანი იყო, ბოლომ რომ მიიღო დინარები. აიღო ქისა და სასწრაფოდ მეგობარს გაუგზავნა. კაცი თავისი ქისის მიღებამ ძალიან გააოცა. ფული აიღო, მეგობართან წავიდა და ჰკითხა:

„ამ ქისის ამბავს ვერ მეტყვი?“

როცა მოისმინა მონაყოლი, მიხვდა საქმე რაშიც იყო და თქვა:

„წამოდი, მესამე ამხანაგთან მივდივართ.“

ქისა აიღეს და წავიდნენ. შეხვდნენ ერთმანეთს სამივე, ისაუბრეს, ქისა გახსნეს და ფული გაინაწილეს. (ჰათიბ ბაღდადიე, თარიჰუ ბაღდადი, XIV, 282).

ბაირამის დღეს ადამიანები ერთმანეთს ულოცავენ, ამ დღეს ისინი არიან ღმერთზე მიტევების თხოვნის, ვედრებისა და გაღებული მოწყალებისთვის სიკეთის მოლოდინით აღვსილნი. ბაირამისთვის მუსლიმი ადამიანი უნდა მოემზადოს, შემდეგ ახლო ნათესავები, მეგობრები უნდა მოინახულოს, ყველამ ერთმანეთს უნდა მიუტევოს და წყენა დაივიწყოს.

არსებობს ქმედებები, რომელთა შესრულება ბაირამ დღეს ისლამის მიხედვით მოსაწონია. ესენია:

ბაირამის დილას ადრე ადგომა, რიტუალური განბანვა, კბილების ჯაგრისით გამოწმენდა, სუფთა და ლამაზი ტანსაცმლის ჩაცმა, ალლაჰის წყალობებისთვის მადლიერების გამოსახატავად მხიარულება.

ბაირამის ლოცვის ფართო და ღია მოედანზე ლოცვა უფრო ღირსეულია. სალოცავ ადგილზე მამაკაცი, ქალი თუ ბავშვი — ყველა უნდა მივიდეს. ის ქალებიც კი უნდა მივიდნენ რომელებსაც ლოცვის არ შესრულებისთვის საპატიო მიზეზი აქვთ, მათ შეუძლიათ მუსლიმების ვედრებები მოისმინონ, რადგან ბაირამის ლოცვაზე ხალხის სიმრავლე ურწმუნოების წინააღმდეგ ძალისა და ალლაჰის რწმენის სიმაღლის მაჩვენებელია.

რამაზნის ბაირამის სალოცავად წასვლამდე ტკბილეულის ჭამა სუნნეთია. ალლაჰის შუამავალი რამდენიმე ხურმის შეჭმამდე ბაირამის სალოცავად არ წავიდოდა. ყურადღებას იმასაც აქცევდა, რომ ისინი კენტი რაოდენობით შეეჭამა. (ბუხარი, იედინი, 4).

ყურბან ბაირამზე უკეთესი იქნება თუ ყურბნის ხორცის ჭამამდე სხვა არაფერს შეჭამ, რადგან ამგვარი ქმედება ყურბნისადმი პატივისცემის გამოხატულებაა.

რამაზან ბაირამის ლოცვაზე წასვლისას — თავისთვის, ყურბან ბაირამზე — ხმამაღლა თექბირის წარმოთქმა, თუ შესაძლებელია უკან სხვა გზით დაბრუნება, მორწმუნეებთან შეხვედრისას მათთვის გაღიმება, ტკბილი სიტყვის თქმა და შესაძლებლობების ფარგლებში მოწყალების გაღება მადლია.





საყურადღებოა შემდეგი საკითხიც: შუამავალს მიზანშეწონილად არ მიაჩნდა ბაირამზე, მეჩეთში, ბაზარში, ქალაქში და ხალხმრავალ ადგილებში იარაღის ტარება, იმ შემთხვევაში, თუ ამის აუცილებლობა არ არსებობდა. (ბუხარი, იედინი, 9; სელათი, 66; ფითენი, 7; მუსლიმი, ბირრი, 120-124 იბნ მაჯე, 168; აბდურრაზზაქი, მუსანნეფი, III, 289).

## 6. ზექათი (ქონების გადასახადი)

٦١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِذَا أَدَّيْتَ زَكَاةَ مَالِكَ فَقَدْ قَضَيْتَ مَا عَلَيْكَ».

**61.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ზექათის გადახდით, თქვენზე დაკისრებულ ვალს გადაიხდით.*“ (თირმიზი, ზექათი, 2/618).



٦٢. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ آتَاهُ اللّٰهُ مَالًا فَلَمْ يُؤَدِّ زَكَاتَهُ مُثِّلَ لَهُ يَوْمَ الْقِيَامَةِ شُجَاعًا أَقْرَعَ لَهُ زَبِيبَتَانِ يُطَوَّقُهُ يَوْمَ الْقِيَامَةِ ثُمَّ يَأْخُذُ بِلِهْزِمَتَيْهِ يَعْنِي شِدْقَيْهِ ثُمَّ يَقُولُ أَنَا مَالُكَ أَنَا كَنْزُكَ» ثُمَّ تَلَا ﴿**وَلَا يَحْسَبَنَّ الَّذِينَ يَبْخَلُونَ**﴾ اَلْآيَةَ.

**62.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*როცა ადამიანს, ალლაჰი ქონებას უბოძებს და ის ამის ზექათს არ გადაიხდის, განკითხვის დღეს ეს ქონება მას საკმაოდ დიდი შხამიანი გველის სახით შემოუტრიალდება, რომელსაც ლოყებზე*





*(ტანჯვისა და საწამლავის მაჩვენებელი) ორი შავი წერტილი აქვს. იმ დღეს ეს გველი ქონების პატრონს ყელზე შემოეხვევა, ლოყებზე საშინლად უკბენს და ეტყვის:*

*„მე შენი (დედამიწაზე ძალიან რომ გიყვარდა) ქონება ვარ, მე შენი ხაზინა ვარ!“*

ალლაჰის შუამავალს ამ სიტყვების მტკიცებულებად შემდეგი აიათი მოჰყავს:

***„და ნუ ეგონებათ იმათ, რომელნიც ძუნწნი არიან ალლაჰის ნაბოძები მოწყალების გაღებისას, რომ ეს სიკეთეა (კარგია) მათთვის. არამც და არამც! ეს უარესია (ცუდია) მათთვის. რაც ენანებოდათ, ის შემოეხვევათ (წაეჭირებათ) ყელზე აღდგომის დღეს; და ალლაჰისაა მემკვიდრეობა ცათა და ქვეყნის, და ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 180), (ბუხარი, ზექათი, 3).

## განმარტებები:

ადამიანებისთვის ყოველგვარი სიკეთის მბოძებელმა უზენაესმა ალლაჰმა ღარიბებს, მდიდრების ქონებაზე წილი მისცა. ზექათი მდიდრის მიერ ჩადენილი არა სიკეთე არამედ, ღარიბებისთვის ალლაჰის მიერ ნაბოძები წილია. მდიდარი ადამიანი ღარიბის ამ უფლებას თუ დაარღვევს, პასუხისმგებლობისგან თავს ვერ იხსნის. ამიტომ პირველი ჰადისი გვამცნობს, რომ ჩვენი ქონების ზექათს თუ გადავიხდით, ვალი გადახდილი გვექნება და პასუხისმგებლობისგან გავთავისუფლდებით.

მეორე მხრივ, ზექათი მდიდრების მხრიდან სიკეთის წყალობისთვის ალლაჰის წინაშე მადლიერების გამოხატულებაა. დიადი ღმერთი გვამცნობს, რომ მადლიერების შემთხვევაში სიკეთეს გაგვიზრდის, უმადურობის შემთხვევაში კი საშინელი სატანჯველი გველოდება.

იმასთან ერთად, რომ უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებს ზექათის გადახდა დაავალდებულა, როგორც ყოველთვის, გულისხ-





მიერება გამოიჩინა და ამ მოვალეობის შემსრულებელ მონამსახურებს ბევრი სიკეთე უწყალობა.

სიტყვა „ზექათი“ გასუფთავებასა და განწმენდას ნიშნავს. ადამიანებს, რომლებიც ბრძანებას ემორჩილებიან და ზექათს იხდიან, გამჩენი ღმერთი ათავისუფლებს ისეთი თვისებებისგან, როგორებიცაა: ეგოისტობა, სიძუნწე, ქონებისა და ამქვეყნის სიყვარული და ამგვარად მათ მაღალი ზნეობის ადამიანებად აქცევს. ამასთან ერთად, ქონებასაც ასუფთავებს და მას ჰალალად აქცევს. აიათებში ნაბრძანებია:

***„აიღე მათი ქონებიდან მოწყალება, რომ მისით გაასუფთაო და განწმინდო ისინი....“*** (სურა თევბე, აიათი 103).

***„უთხარი: უეჭველად, ჩემი ღმერთი უზრდის ან უზღუდავს სარჩოს თავის მსახურთაგან იმას, ინებებს ვისაც. და რასაც დახარჯავთ, იგი მის ადგილს შეავსობს. და იგია საუკეთესო სარჩოს მომმადლებელი!“***(სურა სებე, აიათი 39).

ამაზე დაყრდნობით მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალმა განმარტა ფითრის რა რაოდენობის და ვისთვის მიცემა იყო საჭირო, ბრძანა:

*„ალლაჰი მდიდრებს ცოდვებისგან წმენდს და მათ ქონებას ასუფთავებს. ღარიბებზე თუ მიდგება საქმე, ალლაჰი მათ მიერ მოწყალებად გაღებულზე მეტს უწყალობებს.“* (აბუ დავუდი, ზექათი, 21/1619).

ყველასთვის ცნობილი ჭეშმარიტებაა, რომ იმ ადამიანების ქონება, ვინც ქონების ზექათს იხდის, ვინც ღარიბებს კეთილად ეხმარება და ვისაც სიკეთის ქმნა უყვარს, დღითიდღე მოულოდნელად იზრდება. ამ ბარაქაში, უეჭველია, რომ წვლილი ღარიბების გახარებულ გულებს შეაქვთ.

ჰადისში სახელად „რწმენის მშვენიერება“, ნათქვამია, რომ ადამიანები, რომლებიც ყოველწლიურად ქონების გადასახადს (ზექათს) სიამოვნებით გადაიხდიან, რწმენის მშვენიერებას შეიგრძნობენ. (აბუ დავუდი, ზექათი, 5/1582).





ზექათს, პიროვნული სარგებლის გარდა, საზოგადოებრივი სისტემის მოწესრიგებისთვისაც ფასდაუდებელი მნიშვნელობა აქვს. ზექათი განსხვავებული სოციალური მდგომარეობის ადამიანებს შორის გადებული ხიდი, საზოგადოების გამამთლიანებელია. იგი მდიდრებსა და ღარიბებს შორის მანძილს მინიმუმამდე ამცირებს. აქრობს იმ ეჭვიანობისა და სიძულვილის გრძნობებს, რომლებიც ღარიბების გულებში შეიძლება წარმოიქმნას, მდიდართა მიმართ. ადამიანებს სიყვარულის, პატივისცემისა და ძმობის ძაფებით აკავშირებს ერთმანეთთან. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ზექათი ისლამის ხიდია.*“ (ბეიჰაქი, შუაბი, III, 20, 195; ჰეისემი, III, 62).

ერთ ჰადისში კი ნაბრძანებია, რომ ზექათი საიქიოსთან გადებული ხიდიცაა. ყათადეს გადმოცემის მიხედვით:

„ზექათი ჯოჯოხეთსა და სამოთხეს შორის გადებული ხიდია. ვინც ზექათს გადაიხდის, ამ ხიდის გავლით სამოთხეში მოხვდება.“ (აბდურრაზზაქი, მუსანნეფი, IV, 108).

ზექათის გადაუხდელობის შემთხვევაში ყველა ეს სარგებელი მკვეთრად შეტრიალდება და ინდივიდისთვისაც და საზოგადოებისთვისაც ზიანის მომტანად იქცევა. **მეორე ჰადისში** ამის შედეგი ნათლადაა წარმოდგენილი. ის მოგვითხრობს ზექათის გადაუხდელობის შემთხვევაში საიქიო სატანჯველის შესახებ, ასევე გადმოგვცემს, რომ ზექათის გადაუხდელობა ამქვეყნადაც სიმშვიდის დაკარგვას იწვევს. ადამიანი, რომელიც ალლაჰის წყალობის მიუხედავად გაძუნწდება, ზნეობას დაკარგავს, ვერც ამქვეყნად იპოვის სიმშვიდეს და ვერც საიქიოში. თუკი ზექათით არ უმკურნალებ სიძუნწის დაავადებას, ამქვეყნად დარდი არ მოგაკლდება, ხოლო იმქვეყნად გველის შხამი დაგელოდება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამ საზიანო ავადმყოფობის შესახებ გვამცნობს:

„*განა არსებობს სიძუნწეზე უფრო უკურნებელი სენი?!*“ (ბუხარი, ელ-ბიდაე მუფრედი, 296. აგრეთვე იხ. ბუხარი, ჰუმუსი, 15, მეღაზი, 73, აჰმედი, III, 308).





*„ყველაზე საზიანო რამ, რაც ადამიანში არსებობს არის უსაზღვრო სიძუნწე და საშინელი შიში.“* (აბუ დავუდი, ჯიჰადი, 20/2511).

შუამავალი სხვა ჰადისებშიც სიძუნწეს გამანადგურებელ თვისებებს შორის მოიხსენიებს. (მუნავი, III, 404/3471).

სიძუნწის კლანჭებში მოქცეული ადამინი, რომელიც არ იხდის ზექათს, მილიონებში იხრჩობა და უამრავი ადამიანის უფლებას იკუთვნებს, შეძლებს განა მშვიდად იყოს? უეჭველია, რომ ამ ადამიანს, რომელსაც ამქვეყნად სიყვარული არა აქვს და რომლისთვისაც არავინ ევედრება ღმერთს, იმქვეყნად მძიმე სასჯელი ელოდება. ისე, როგორც ამქვეყნად ქონების ბარაქას ვერ დაინახავს, სხვადასხვა საშუალებით ზექათად გადასახდელზე მეტი ქონება გამოეცლება ხელიდან.

ამ გაგებით, ხალხის გამრავლებასთან ერთად საზოგადოებას ზექათი მძიმე ტვირთად ეჩვენება და დროთა განმავლობაში მთლიანად უგულებელყოფს. ალლაჰის შუამავალი ამგვარ მდგომარეობაში ჩავარდნილ საზოგადოებას ამცნობს, რომ მათ უბედურება ელოდებათ. ერთხელაც ასე ბრძანა:

*„ერს, რომელიც ზექათის გადახდას გაექცევა, უეჭველად მოაკლდება წვიმა და ცხოველები არ ეყოლებათ, მათთვის არ გაწვიმდება.“* (იბნ მაჯე, ფითენი, 22; ჰაქიმი, IV, 583/8623).

ე. ი. ზექათის უარყოფისას საზოგადოებას ბარაქა მოაკლდება, საზოგადოებრივი წონასწორობა ირღვევა, მდიდარსა და ღარიბს შორის უფსკრული წარმოიშობა. ეს მდგომარეობა ძალიან ბევრ გაჭირვებულ ადამიანს ბოროტებისკენ უბიძგებს. შედეგად კი სიმშვიდე აღარც მდიდარს აქვს და არც ღარიბს. გამჩენი ღმერთი ამ საფრთხეზე ყურადღებას ასე ამახვილებს:

***„გაიღეთ ალლაჰის გზაზე, და თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით, და სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები“*** (სურა ბაყარა, აიათი 195).

ზემოთ ჩამოთვლილი ზარალი ზექათის გადაუხედელობის შემთხვევაში, ამქვეყნიური ზიანია. სატანჯველი კი, რომე-





ლიც ჰადისში ნაწილობრივაა მოცემული, საშინელია. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად, უმეტესი მწიგნობარი და ბერი უსამართლოდ მიირთმევენ ხალხის ქონებასა და აცდუნებენ მათ ალლაჰის გზიდან. და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე, მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი! იმ დღეს გაშანთებული იქნება ჯოჯოხეთის ცეცხლზე მათი ზედაპირი, გაახურებენ და დაიდაღება შუბლნი მათი, და ფერდნი მათნი, და ზურგნი მათნი: აი, ესაა, რაც მოაგროვეთ თქვენი სულისთვის. მაშ, იგემეთ ის, რასაც აგროვებდით!“*** (სურა თევბე, აიათები 34-35).

ამ საკითხთან დაკავშირებით ბევრი ჰადისი არსებობს. ერთ-ერთი მათგანი ასეთია:

ალლაჰის შუამავლის ერთი ახლობელი ქალი ბავშვთან ერთად მის სანახავად წავიდა. ქალიშვილს მკლავზე ორი მსხვილი ოქროს სამაჯური ეკეთა. ალლაჰის შუამავალმა ქალს ჰკითხა:

*„ამის ზექათს იხდი?“*

ქალმა უპასუხა:

„არა.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მოგეწონება, განკითხვის დღეს მათ ნაცვლად ორი ცეცხლის სამაჯური რომ აგესხას მკლავზე?*

ქალმა ისინი მაშინვე მოხსნა ქალიშვილს და მოწყალების გასაღებად ალლაჰის შუამავალს გაუწოდა, უთხრა:

„ესენი ალლაჰის შუამავალს ეკუთვნის!“ (აბუ დავუდი, ზექათი, 4/1563).

გამომდინარე აქედან, სანამ დრო გავიდოდეს და მორწმუნე სინანულს იგრძნობდეს, ზექათი უნდა გადაიხადოს. წინააღმდეგ შემთხვევაში ისეთი დრო მოვა, რომ ხელსაყრელი შემთხვევა ხელიდან გაშვებული იქნება და დიდი სურვილის მიუხედავად,





ზექათს ველარ გასცემს. სინანულის ცეცხლში დაიწვება. იბნ აბბასმა თქვა:

*„ვისაც ჰაჯობაზე წასვლისა და ზექათის გადასახდელი ფული აქვს და ამ ფარძებს არ შეასრულებს, გარდაცვალებისას უკან დაბრუნებას ითხოვსო“* და შემდეგი აიათი წაიკითხა:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მოგაცდინოთ თქვენ თქვენმა ქონებამ და შვილებმა ალლაჰის მოხსენიებისაგან, რამეთუ ვინც იქმს ამას, სწორედ ისინი არიან წაწყმედილნი. და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი.“*** (სურა მუნაფიყუნი, აიათები 9-11) (თირმიზი, თეფსირი, 63/3316).

## 7. მოწყალება

### ა. მოწყალების ბარაქა

٦٣. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ: «قَالَ اللّٰهُ عَزَّ وَجَلَّ: (أَنْفِقْ أُنْفِقْ عَلَيْكَ) وَقَالَ يَدُ اللّٰهِ مَلأَى لَا تَغِيضُهَا نَفَقَةٌ سَحَّاءُ اللَّيْلَ وَالنَّهَارَ وَقَالَ أَرَأَيْتُمْ مَا أَنْفَقَ مُنْذُ خَلَقَ السَّمَاءَ وَالْأَرْضَ فَإِنَّهُ لَمْ يَغِضْ مَا فِي يَدِهِ».

**63.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰმა ბრძანა: „შენ გაიღე მოწყალება, რათა მეც გიწყალობო.“ ალლაჰის ხაზინა უკიდეგანოა. ყველა არსებისთვის ბოძებული სარჩო მის ხაზინას არაფერს მოაკლებს. ის დღე და ღამ, განუწყვეტლივ მოწყალებას გასცემს. იმაზეც დაფიქრდით,*

*სამყაროს გაჩენის დღიდან რამდენი გაუღია ალლაჰს მოწყალე-ბად, მაგრამ მის სამფლობელოს არაფერი მოკლებია."* (ბუხარი, თეფსირი, 11/2, თევჰიდი, 22).



٦٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ تَصَدَّقَ بِعَدْلِ تَمْرَةٍ مِنْ كَسْبٍ طَيِّبٍ وَلَا يَقْبَلُ اللهُ إِلَّا الطَّيِّبَ وَإِنَّ اللهَ يَتَقَبَّلُهَا بِيَمِينِهِ ثُمَّ يُرَبِّيهَا لِصَاحِبِهِ كَمَا يُرَبِّي أَحَدُكُمْ فَلُوَّهُ حَتَّى تَكُونَ مِثْلَ الْجَبَلِ».

**64.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავა-ლი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ჰალალი მოგებიდან ერთი ხურმის ღირებულების მოწ-ყალებას გაიღებს, ალლაჰი იმ მოწყალებას მაშინვე მიიღებს. შემ-დეგ მას, მთელი სისათუთით მანმადე ზრდის სანამ მთის ოდენა არ გახდება. ისე როგორც თქვენ კვიცს ზრდით სანამ ცხენი არ გახდება"* (ბუხარი, ზექათი, 63, 64. აგრეთვე, იხ. თირმიზი, ზექათი, 28/661, ნესაი, ზექათი, 48/2523; იბნ-მაჯე, ზექათი, 28).



٦٥. عَنْ خُرَيْمِ بْنِ فَاتِكٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ أَنْفَقَ نَفَقَةً فِي سَبِيلِ اللهِ كُتِبَتْ لَهُ بِسَبْعِمِائَةِ ضِعْفٍ».

**65.** ჰურეიმი იბნ ფათიქის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ის, ვინც ქონებას ალლაჰის გზაზე დახარჯავს, დახარჯულის სანაცვლოდ შვიდასმაგ ჯილდოს მიიღებს."* (თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 4/1625; ნესაი, ჯიჰადი, 45/3184).







٦٦. عَنْ عَائِشَةَ رَضِىَ اللهُ عَنْهَا: أَنَّهُمْ ذَبَحُوا شَاةً فَقَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَا بَقِيَ مِنْهَا؟» قَالَتْ:

«مَا بَقِيَ مِنْهَا إِلَّا كَتِفُهَا» قَالَ:

«بَقِيَ كُلُّهَا غَيْرَ كَتِفِهَا».

**66.** მუსლიმთა დედის ძვირფასი აიშეს ﵂ გადმოცემის მიხედვით, შუამავლის ოჯახმა ცხვარი დაკლა. შუამავალმა იკითხა:

„*დაკლული ცხვრისგან რაიმე დარჩა?*“

ძვირფასმა აიშემ ﵂ უპასუხა:

„მხოლოდ ერთი ბეჭის ძვალიღა დარჩა.“

შუამავალმა ამაზედ ბრძანა:

„*სინამდვილეში, ერთი ბეჭის ძვლის გარდა ყველაფერი დარჩენილა!*“ (თირმიზი, ქიიმეთი, 33/2470).

## განმარტებები:

უზენაესმა ალლაჰმა ინება, რომ ადამიანმა მისთვის ნაბოძები სიკეთეები სხვასაც ასარგებლოს. ამის გამო ფარძად დააწესა ერთი მეორმოცედის გაცემა, რომელიც ძალიან ადვილია; ხოლო ვისაც უფრო მეტი მადლის მოპოვება სურს, მათ მოწყალების გაღებაში თავისუფლება მიანიჭა. ადამიანს იმ პირობით, რომ იმ ადამიანებს, ვისზეც პასუხისმგებლობა აკისრია, ზიანს არ მიაყენებს, მოწყალების გაღების თავისუფლება მიანიჭა. თუმცა ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ქონებაზე ზექათის გარდა, სხვა გადასახადებიც არსებობს."* (თირმიზი, ზექათი, 27/659-660. აგრეთვე იხ. სურა ბაყარა, აიათი 177).

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს მოწყალების საოცრებასა და ღირსებაზე თავის თანამიმდევრებს ასე მიმართა:

*„ადამიანებო, მოწყალება გაიღეთ! ადამიანებო, მოწყალება გაიღეთ და განკითხვის დღეს ამას დაგიმოწმებთ. მაშინ, როცა ერთ-ერთი თქვენგანის აქლემის კოზაკი მშვიდად წევს, შესაძლოა იქვე ახლოს თქვენი ბიძაშვილი შიმშილისგან კრუნჩხვაშია... შესაძლოა, მაშინ როცა თქვენი ბაღი კარგ მოსავალს იძლევა, მეზობელს სრულიად არაფერი გააჩნდეს. არ არსებობს ვინმე ისეთი, ვინც აქლემებისგან ერთი მოწყალებად გაიღოს და ეს აქლემი ღარიბი ოჯახისთვის დილა-საღამოს წყალობა იყოს, და მათ დილას და საღამოს რძე მისცეს? ყურადღებით იყავით! ამისთვის ძალიან დიდი ჯილდო არსებობს!"* (ალუსი, X, 146, ?ალი ელ-მუთთაყი, 16181).

ძალიან ბევრი აიათი და ჰადისი გვამცნობს, რომ მოწყალების გამღები ადამიანები უბედურები არ იქნებიან, ღვთიურ წყალობას მიიზიდავენ და საფასურად ბარაქას მიიღებენ. **პირველ ჰადისში** ამის გამოსახატავად ნათქვამია, რომ ალლაჰის ხაზინა ულევია, ამიტომ მოწყალების გაღებას გვირჩევს. სხვა ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„შემიძლია სამ საკითხზე დავიფიცო:*

*1. მოწყალების გაღებით ადამიანის ქონება არ მცირდება.*

*2. ალლაჰი ამაღლებს იმ ადამიანის ღირსებას, ვინც უსამართლობას მოითმენს.*

*3. მათხოვრობის მსურველ ადამინს, ალლაჰი სიღარიბის კარს გაუხსნის."* (თირმიზი, ზუჰდი, 17/2325. აგრეთვე იხ. მუსლმი, ბირრი, 69)

ამ მდგომარეობაში ადამიანმა საფასურს ალლაჰისგან უნდა დაელოდოს და მოწყალების გაღების არ უნდა შეეშინდეს. ვინაიდან, გამჩენი ღმერთი, რომელიც ყოველ წამს ყველა არსებისადმი მოწყალებას იჩენს, მოწყალების გამღებ ადამიანს უფრო მეტს უწყალობებს. აიათში ნაბრძანებია:





***„ალლაჰი კრძალავს მევახშეობას და ამრავლებს მოწყალების გაღებას.“*** (სურა ბაყარა, აიათი 276).

კეთილშობილი ალის ეს საოცარი რჩევა ამავე თემას ეხება.

„როცა გაღატაკდებით, მოწყალება გაიღეთ, თითქოს ვაჭრობა შეგესრულებინოთ. ამისთვის ალლაჰი უხვ სარჩოს გიბოძებთ.“ (შერიფ ელ-რადიე, ნეჰჯულ ბელაღა, 258).

აბუ მესუდ ელ ანსარი მოწყალების ბარაქის საჩვენებლად შემდეგს გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა როგორც კი გვიბრძანა მოწყალების გაღება, თითოეული ჩვენგანი ბაზარში მიდიოდა, ზურგით ტვირთის გადაზიდვით ქონებას იგებდა და მისგან მოწყალებას გასცემდა. დღეს მათ ერთ ნაწილს ასიათასი დინარი აქვს.“ (ბუხარი, ზექათი, 10).

მოწყალებას, მატერიალურთან ერთად სულიერი ბარაქაც მოაქვს. ეს საკითხი **მეორე ჰადისში** ლამაზად არის გადმოცემული. მოწყალებად გაღებული სულ მცირეც რომ იყოს, გამჩენი ღმერთი მის ჯილდოს წარმოუდგენლად ზრდის და მის სანაცვლოდ შეუდარებელ საფასურს იძლევა. ეს იმის მაჩვენებელია, რომ ალლაჰს მოწყალების გაცემა უსაზღვროდ მოსწონს. ამის გამოსახატავად ჰადისის ტექსტში ალლაჰი გვამცნობს, რომ მოწყალება მარჯვენა ხელით უნდა აიღო. „მარჯვენა ხელით“ გამოხატულება იმის მაჩვენებელია, რომ ალლაჰი მოწყალებას სიამოვნებით იღებს. თუმცა ალლაჰი არც ერთ არსებას არ ჰგავს.

დიადი ღმერთი კმაყოფილია მისგან, ვინც მოწყალებას წრფელი გულით გასცემს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მოწყალება სანამ გაჭირვებულთან მივიდოდეს, ალლაჰის ხელში გაივლის. მოწყალების საშუალებით, მისი გამღებისთვის საიქიოში გასაცემი ჯილდოს გარდა, ამ ქვეყნად უბედურების სამოცდაათი კარი იკეტება. კეთრი, შავი ჭირი და სხვა დავადებები ამათთაგანია.“* (აბუ ნუაიმი, ჰილიე, IV, 81. აგრეთვე იხ. ჰეისემი, III, 110, 111; ალი ელ მუთთექი, VI, 377/16134).





ალლაჰის კმაყოფილება მოწყალების გაღებისთვის და მისთვის საიქიოში მისაცემი საფასური, ჰადისში ასეა მოცემული:

*„მუსლიმს, რომელიც სულიერ ძმას ტანსაცმლით შემოსავს, ალლაჰი სამოთხის მწვანე ტანსაცმელს ჩააცმევს; ხოლო ვინც მშიერ მუსლიმს დაანაყრებს, ალლაჰი სამოთხის ხილით გაუმასპინძლდება; ვინც მწყურვალ მუსლიმს დაარწყულებს, ალლაჰი მას დალუქული ჭურჭლით სამოთხის სუფთა სასმელით გაუმასპინძლდება“* (აბუ დავუდი, ზექათი, 41/1682; თირმიზი, ქიამეთი, 18/2449; აჰმედი, III, 13).

ალლაჰის შუამავალმა მოწყალების ფართო და სულიერი ბარაქის მნიშვნელობა ერთხელ ასე ახსნა:

*„ალლაჰი ერთი ლუკმა პურით, ერთი მუჭა ხურმითა და ღარიბთათვის გასანაწილებელი მსგავსი სხვა საშულებებით სამოთხეში სამ ადამიანს განათავსებს:*

*1. სახლის პატრონს, რომელიც მოწყალების გაცემას ბრძანებს,*

*2. მოწყალების გასაცემად მზადმყოფ ცოლს;*

*3. ღარიბებისთვის მოწყალების გადამცემ მსახურს.“*

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა სიტყვები შემდეგნაირად დაასრულა:

*„მადლობა ალლაჰს, რომელიც არც ერთ ჩვენგანს არ ივიწყებს!“* (ჰეისემი, III, 112).

მეორე მხრივ, ადამიანის მიერ მოწყალების გაღება, მის სულიერებას ავითარებს და პიროვნებას აამაღლებს. ადამიანი სხვებისგან აღებულის მიზეზით თუკი მდაბლდება, გაღების შემთხვევაში იგი მაღლდება. გამომდინარე აქედან, მოწყალების გაღება ადამიანს სულიერი სრულყოფილების მოპოვებაში ეხმარება.

აქვე საჭიროა კიდევ ერთ საკითხს შევეხოთ: ალლაჰის შუამავალი უპირველესად ხაზს უსვამს იმას, რომ მოწყალება ჰალალი მოგებიდან უნდა გაიღო. რადგან ამქვეყნიური და საიქიო ბედნიე-

რების სათავე ჰალალი ლუკმაა. ალლაჰის შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში ამ პირობას ასე გამოხატავს.

*„თუ ადამიანი ჰარამ ქონებას მოიპოვებს და იმას დახარჯავს, ეს მას ბარაქას არ მოუტანს; მოწყალებად თუ გაიღებს, არ ჩაეთვლება. უკან დატოვებულიც მას მხოლოდ ცეცხლთან აახლოებს, რადგან ალლაჰი ბოროტებას ბოროტებით არ შლის. პირიქით, ბოროტებას სიკეთით ანადგურებს. უეჭველია, რომ ბოროტი ბოროტს ვერ გაანადგურებს.“* (აჰმედი, 1, 387).

**მესამე ჰადისის** მიხედვით, ყველაზე დიდი მოწყალება ალლაჰის გზაზე მისი რწმენის სასიკეთოდ გაღებული მოწყალება, ე. ი. მისი რწმენის ქადაგებაა. ამგვარი მოწყალებისთვის ჯილდო ჩვენს ჰადისში სიმრავლის აღმნიშვნელი რიცხვითაა გამოხატული. ვინაიდან, ალლაჰი რასაც ისურვებს, უანგაროდ გასცემს. აიათში ნაბრძანებია:

***„იმათი მდგომარეობა, რომელნიც თავის ქონებას ხარჯავენ ალლაჰის გზაზე, იმ მარცვლის მდგომარეობას ჰგავს, რომელმაც შვიდი თავთავი გამოიღო, თითო თავთავში კი ასი მარცვალია. და ალლაჰი გაუმრავლებს, ინებებს ვისაც. ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისშემძლეა.“*** (სურა ბაყარა, აიათი 261).

მოწყალების გაღება ქონებას არა მხოლოდ ზრდის, არამედ მის უკვდავყოფას უწყობს ხელს და განადგურებას უშლის ხელს. ადამიანის ხელთარსებული ქონება ყოველ წამს განადგურების საფრთხის წინაშეა. ხოლო თუ გადარჩა, უსარგებლო ადგილზე დახარჯვა მძიმე შედეგებს გამოიღებს. თუმცა ადამიანი თავისთვის ქონებას როგორც საჭიროა ისე თუ არ დახარჯავს, ფლანგვად ჩაეთვლება და დანაკარგი იქნება. მოწყალებად გაღებული ქონება ალლაჰის საფეხურებზე პატრონის გულწრფელობის შესაბამისად იქნება დაცული და მარადიულ კაპიტალად იქცევა. **მეოთხე ჰადისში** ეს მდგომარეობა ყველაზე ლამაზი ფორმითაა გამოხატული. ე. ი. მოწყალებად გაღებული ქონება ჩვენია, ხოლო არასწორად გამოყენებული — გაფლანგულია.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„რა სიკეთესაც გაიღებთ, ეგ მხოლოდ თქვენთვისვეა უკეთესი. თქვენ ხომ ისედაც არ გაიღებთ მოწყალებას, თუ არა ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილი. რა სიკეთესაც გაიღებთ, სრულადვე დაგიბრუნდებათ და თქვენ არ დაიჩაგრებით!“*** (სურა ბაყარა, აიათი 272).

მეორე მხრივ, მოწყალება ძალიან ბევრ ამქვეყნიურ და საიქიო დარდს ანადგურებს. მათ ერთ ნაწილზე ჰადისებში ასეა მოცემული:

*„მოწყალება ისე აქრობს ცოდვ(ის სატანჯველს)ას, როგორც ცეცხლი წყალს.“* (თირმიზი, იმანი, 8/2616. აგრეთვე იხ. იბნ-მაჯე, ფითენი, 12).

*„მოწყალება ღმერთის რისხვას აქრობს და ადამიანს ცუდ სიკვდილთან აშორებს.“* (თირმიზი, ზექათი, 28/664).

*„მუსლიმის მიერ გაღებული მოწყალება სიცოცხლეს ახანგრძლივებს, ცუდ სიკვდილთან გვაშორებს. ალლაჰი, მისი საშუალებით თავმოწონებას, სიღარიბეს და სიამაყეს აგვაცილებს.“* (ჰეისემი, III, 110).

*„სანამ ადამიანებს შორის სამართალი არ გაირჩევა, ყველა მოწყალება ჩრდილქვეშ იქნება.“*

ამ ჰადისის ჩვენთვის გადმომცემი აბუ ჰაირი ყოველდღე ცდილობდა გაეღო მოწყალება; თუნდაც ერთი ხახვი ყოფილიყო. (აჰმეი, IV, 147-8; ჰეისემი, III, 110).

ალლაჰის შუამავალი ﷺ სხვა ჰადისებში ასე გვამცნობს:

*„მოწყალება პატრონებისთვის საფლავის სიმხურვალეს აქრობს. მორწმუნეს, განკითხვის დღეს მოწყალება უჩრდილებს.“* (ჰეისემი, III, 110).

*„მოწყალების გაღება იჩქარეთ! რადგან მოწყალება უბედურებას აგაცილებთ.“* (ჰეისემი, III, 110).

როგორც შუამავალი გვამცნობს შუამავალ ისასთან ადამიანების ერთი ჯგუფი მივიდა. ისამ ბრძანა:

„ალლაჰი თუ ისურვებს, ამათგან ერთი დღეს მოკვდება.“





ისინი წავიდნენ. დაღამებისთანავე, ზურგზე შეშააკიდებული, კვლავ ისასთან მივიდნენ. ისამ უთხრა:

„შეშა მიწაზე დააწყვეთ!“

შემდეგ იმ ადამიანს, რომელიც იმ დღეს უნდა მომკვდარიყო, უთხრა:

„შეშის შეკვრა გახსენი!“

კაცმა შეკვრა როგორც კი გახსნა, შიგნიდან შავი გველი გამოძვრა. შუამავალმა ისამ ჰკითხა:

„დღეს რომელი ღვთისმოსავი ქმედება ჩაიდინე?“

კაცმა უპასუხა:

„დღეს არავითარი ღვთისმოსავი ქმედება არ ჩამიდენია.“

ისამ ბრძანა:

„კრგად დაფიქრდი, რა გააკეთე?“

ამჯერად კაცმა მიუგო:

„არავითარი ქმედება არ ჩამიდენია, მხოლოდ ხელში პურის ნაჭერი მეჭირა, ამ დროს ერთი ღატაკი მოვიდა და რაღაც მთხოვა. მეც პურის ნატეხი მივეცი მას.“

ამის პასუხად შუამავალმა ისამ უთხრა:

„აი, სწორედ ამის გამო აგშორდა უბედურებაო.“ (ჰეისემი, III, 109-110, აჰმედი, ზუჰდი, 1, 96).

მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამიმდევრები მოწყალების საკითხში ერთმანეთს ეჯიბრებოდნენ. ამის საჩვენებლად ქვემოთ მოცემული შემთხვევა საოცარი მაგალითია.

ხალიფა ომარი ﵁ მოგვითხრობს:

„ალლაჰის შუამავალმა მოწყალების გაღება გვიბრძანა. იმ დროს ქონებაც გამაჩნდა. ჩემთვის ვთქვი: „აბუ ბაქრს, მხოლოდ დღეს შემიძლია ვაჯობო.“ ავიღე და ჩემი ქონების ნახევარი შუამავალს მივუტანე.





ალლაჰის შუამავალმა ჰკითხაა:

*„ოჯახს რა დაუტოვე?“*

„აქ რომ მოვიტანე, იმდენიც ოჯახს დავუტოვე.“

აბუ ბაქრმა კი რაც გააჩნდა, ყველაფერი მოიტანა შუამავალთან. ალლაჰის შუამავალმა მასაც ჰკითხა:

*„აბუ ბაქრ, წვრილ-შვილს რა დაუტოვე?“*

მან უპასუხა:

„ალლაჰი და მისი შუამავალი დავუტოვე.“

აი, მაშინ ჩემთვის ვთქვი: „ღმერთო ჩემო! მას ვერც ერთ საკითხში ვერ ვაჯობებ!“ (თირმიზი, მენაქიბი, 16/3675).

## ბ. აჩქარება მოწყალების გაღებისას

٦٧. عَنْ أُمِّ سَلَمَةَ قَالَتْ: دَخَلَ عَلَيَّ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ وَهُوَ سَاهِمُ الْوَجْهِ قَالَتْ فَحَسِبْتُ أَنَّ ذٰلِكَ مِنْ وَجَعٍ فَقُلْتُ:

«يَا نَبِيَّ اللهِ مَا لَكَ سَاهِمُ الْوَجْهِ؟» قَالَ:

«مِنْ أَجْلِ الدَّنَانِيرِ السَّبْعَةِ الَّتِي أَتَتْنَا أَمْسِ. أَمْسَيْنَا وَهِيَ فِي خُصْمِ الْفِرَاشِ».

**67.** უმმუ სელემე გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი ჩემთან მოვიდა, სახეზე ფერი არ ედო. ვიფიქრე, მას სერიოზული მიზეზი ჰქონდა და ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო, რა მოხდა, სახეზე ფერი არ გადევს?“

*„ამ მდგომარეობაში გუშინ ჩემთან მოტანილი შვიდი დინარის გამო ვარ. დაღამდა და ისინი ისევ საწოლის ქვეშ დევს, მოწყალებად ვერ გავიღეთ!“* (აჰმედი, VI, 293, ჰეისემი, X, 238).







٦٨. عَنْ عُقْبَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: صَلَّيْتُ وَرَاءَ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ بِالْمَدِينَةِ الْعَصْرَ فَسَلَّمَ ثُمَّ قَامَ مُسْرِعًا فَتَخَطَّى رِقَابَ النَّاسِ إِلَى بَعْضِ حُجَرِ نِسَائِهِ فَفَزِعَ النَّاسُ مِنْ سُرْعَتِهِ فَخَرَجَ عَلَيْهِمْ فَرَأَى أَنَّهُمْ عَجِبُوا مِنْ سُرْعَتِهِ قَالَ:

«ذَكَرْتُ شَيْئًا مِنْ تِبْرٍ عِنْدَنَا فَكَرِهْتُ أَنْ يَحْبِسَنِي فَأَمَرْتُ بِقِسْمَتِهِ».

**68.** უქბე გადმოგვცემს:

ერთხელ მედინაში შუამავლთან ერთად ნაშუადღევის ლოცვა შევასრულეთ. ალლაჰის შუამავალი ლოცვის დამთავრებისთანავე ადგილიდან წამოდგა და ერთ-ერთი ცოლის ოთახში შევიდა. მისი თანამიმდევრები შუამავლის ამ საქციელმა ააფორიაქა. ცოტა ხნის შემდეგ დაბრუნებულმა შუამავალმა დაინახა, რომ მის ამ საქციელს ჯამაათი დაეინტერესებინა და ასე ბრძანა:

*„გამახსენდა, რომ ცოტა ოქრო ან ვერცხლი გვქონდა, არ მომეწონა და მისი დარიგება ვბრძანე."* (ბუხარი, ეზანი, 158; ელ-ამელ სელათი, 18; ნესაი, სეჰვი, 104/1363).



٦٩. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: جَاءَ رَجُلٌ إِلَى النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«يَا رَسُولَ اللهِ أَيُّ الصَّدَقَةِ أَعْظَمُ أَجْرًا؟» قَالَ:

«أَنْ تَصَدَّقَ وَأَنْتَ صَحِيحٌ شَحِيحٌ تَخْشَى الْفَقْرَ وَتَأْمُلُ الْغِنَى وَلاَ تُمْهِلْ حَتَّى إِذَا بَلَغَتِ الْحُلْقُومَ قُلْتَ لِفُلاَنٍ كَذَا وَلِفُلاَنٍ كَذَا وَقَدْ كَانَ لِفُلاَنٍ».





**69.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს შუამავლთან ერთი კაცი მივიდა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, რომელი მოწყალების მადლია ყველაზე დიდი?“

შუამავალმა ასე ბრძანა:

*„უფრო დიდია მოწყალებისთვის ჯილდო, რომელსაც მაშინ გაიღებ, როცა ჯანმრთელი ხარ და გულუხვი, როცა სიღარიბეში ჩავარდნის გეშინია და უფრო მეტად გამდიდრებას ფიქრობ. ეს საქმე შენ იცოდე მხოლოდ და ნუ ილაპარაკებ „ამას ის მივეცი, იმას ეს მივეციო!“ ეს ქონება მაინც რომელიმე მემკვიდრის საკუთრება გახდებოდა.“* (ბუხარი, ზექათი, 11; ვასაია, 17; მუსლიმი, ზექათი, 92).



٧٠. عَنْ أَبِي سَعِيدٍ الْخُدْرِيِّ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَأَنْ يَتَصَدَّقَ الْمَرْءُ فِي حَيَاتِهِ بِدِرْهَمٍ خَيْرٌ لَهُ مِنْ أَنْ يَتَصَدَّقَ بِمِائَةِ دِرْهَمٍ عِنْدَ مَوْتِهِ».

**70.** აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანის მიერ ერთი დირჰემის მოწყალებად გაღება ჯანმრთელობის ჟამს უფრო სასიკეთოა, ვიდრე სიკვდილის ჟამს ასი დირჰემის გაღება.“* (აბუ დავუდი, ვასაია, 3/2866).

## განმარტებები:

მოწყალება პიროვნულ და საზოგადოებრივ სარგებელს მოიტანს, ამიტომაც მიიჩნევა ყველაზე დიდ სიკეთედ. წინა თავის ბოლოში ძალიან ბევრი თქმულება გადმოგეცით მოწყალების ბარაქისა და სარგებლის შესახებ. აქედან გამომდინარე, ამგვარად მნიშვნელოვანი ღვთისმსახურების სწრაფად შესრულებაა საჭირო. შუამავლის ყველაზე თვალსაჩინო თვისება ეს იყო. **პირ-**





**ველ** და **მეორე ჰადისში** ნაჩვენებია შუამავალი როგორ ჩქარობდა მოწყალების გაღებას. თუკი მოწყალების გაღება დააგვიანდებოდა, იგი ღელავდა, ერთხელ ამის გამო ლოცვის დამთავრებისთანავე ჯამაათს შორის სწრაფად გაიარა, დაბრუნებისას კი მიზეზი ასე ახსნა:

„გამახსენდა, რომ ოთახში მოწყალებისთვის გამოყოფილი ზოგი რამ მქონდა, ჩემი გონება ამით იყო დაკავებული და ხელს მიშლიდა მთელი ჩემი არსებით ღმერთისკენ მივმართულიყავი, დაგვიანების გამო განკითხის დღეს არ განვისაჯო -მეთქი, სასწრაფოდ წავედი და ვბრძანე, ის გაჭირვებულთათვის გადეცათ."

სიკეთის გაკეთებას რომ გადწყვეტს ადამიანი, საჭიროა იჩქაროს. ვინაიდან, მოწყალება უბედურებას უშლის ხელს. ყველაზე მნიშვნელოვანი კი ისაა, რომ არ ვიცით სიკვდილი რა დროს გვეწვევა. აქედან გამომდინარე, სასიკეთო საქმეების გადადება და „შემდეგ გავაკეთებო" ფიქრი არასწორია და საერთოდ ყველაფერი დროულია ლამაზი; დროგადასული ფასს კარგავს. ამის გამოა ნათქვამი: „დღის სიკეთე ღამეს არ დაუტოვო!"

ალლაჰის შუამავალმა მეჩეთებში მწკრივებს შორის სხვების შემაწუხებლად გავლა აკრძალა, მხოლოდ სიკეთის ქმნისთვის სიჩქარეში შეიძლება ამის გაკეთება. ეს კი გვიჩვენებს, მოწყალების გაღებისა და სხვა სიკეთის ქმნისას რაოდენი აჩქარებაა საჭირო.

მოწყალების ყველაზე მნიშვნელოვანი სარგებელი ადამიანის ვნებისგან გაწმენდით ამაღლება და რწმენისადმი ერთგულებაა. ადამიანი მოწყალების ამ სარგებლის საჭიროებას ყველაზე მეტად ახალგაზრდობისა და სიძლიერის პერიოდში გრძნობს. ადამიანი თავისი ცხოვრების გაზაფხულზე წვრილ-შვილის გაზრდისთვის უფრო მეტ მოგებაზე ფიქრობს. ამ მიზეზით მომჭირნეობას იჩენს, ეშმაკი კი შთაუნერგავს გაღარიბების შიშს და მოწყალების გაღებაზე ხელს აალებინებს.

ამ გრძნობებთან, ვნებასთან ბრძოლა, მისი დამორჩილება რთული საქმეა, ამ საქმეში ყველაზე სათანადო საშუალება მოწ-

ყალების გაღებაა. მეორე მხრივ, ცხოვრების ამ პერიოდში გაცემული მოწყალება ქმედების წრფელი გულით შესრულების მაჩვენებელია. ხოლო იმედგადაწურული ადამიანის მიერ სიკეთის ქმნა, მისი ეგოისტობის მაჩვენებელია. ამგვარ ადამიანებს ალლაჰმა რა ჯილდოც უნდა მისცეს, წილი ცოტა იქნება, რადგან გვირაბის ბოლო დაინახეს და ამქვეყნიდან იმედი გადაიწურეს.

ადამიანი, ახალგაზრდობის პერიოდში თუ გაიღებს მოწყალებას, მოიგებს, ხოლო სიცოცხლის ბოლოსთვის თუ გადადებს, წააგებს, რადგან თუ მოწყალების გაღების შემთხვევას არ ვიპოვით, შეიძლება სასიკვდილო ავადმყოფობა შეგვეყაროს. ამის შემდეგ მოწყალების გაღებას არანაირი მნიშვნელობა არა აქვს. ჟინისა და სიყვარულის მიზეზით ალლაჰის გზაზე მოწყალებად გაუღებელი ქონება ახლა უკვე სხვა ჟინისა და სურვილების კლანჭებში მოექცევა. აქედან გამომდინარე, გონიერმა ადამიანმა კეთილდღეობის დროს უნდა ისწრაფოს სიკეთის ქმნისკენ და საიქიოსთვის თადარიგი უნდა დაიჭიროს. ადამიანი თავისი ხელით თუ არ იქმს სიკეთეს, მისი სახელით სხვის მიერ სიკეთის ქმნას არ უნდა ელოდოს. თავისი წინაპრებისთვის რა გააკეთა, რომ თავისი შვილებისგან დახმარების იმედი ჰქონდეს! არასდროს უნდა დაგვავიწყდეს, რომ ალლაჰის გზაზე გაცემული ყველაფერი საკუთრივ ალლაჰის ქონებაა; ის, რაზეც ადამიანი ჩემი დაგროვებულიაო ამბობს, საბოლოოდ სხვის ხელში გადადის...

ამ თემასთან დაკავშირებით ძალიან საინტერესოა ქვემოთ მოცემული მაგალითი:

შუამავალი ამბობს:

*„ალლაჰი ასე ბრძანებს:*

*ადამიანო! შენ როგორ ფიქრობ, რომ შეგიძლია მე უმწეოდ დამტოვო?! თუმცა მე შენ ერთი წვეთი წყლისგან გაგაჩინე. შენ ყველაზე ლამაზი ფორმა მოგეცი. დედამიწაზე მორთულ-მოკაზმული ტანსაცმლით თავმომწონედ და ამაყად დადიოდი, ბავშვებს ცოცხლად მიწაში მარხავდი (ე. ი. ამდენად მძიმე ცოდვებს სჩადიოდი), ქონებას აგროვებდი და არავის აძლევდი. სადაცაა სული ამოგხდება და „მოწყალებად გავიღებო“ ამბობ. ახლაა მოწ-*





*ყალების გაღების დრო?!*“ (აჰმედი, IV, 210. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, ვასსია, 4; ჰაქიმი, II, 545/3855).

სიკვდილის ჟამს ზოგი რამის დრო უკვე გასულია და ქმედე-ბები, რომელსაც ადრე ფასი ჰქონდა, ახლა სხვა მნიშვნელობას იძენს. ალლაჰის შუამავალი ამის გათვალისწინებით განმარტავ-და, რომ სიკვდილის წამს გაცემულ მოწყალებას ადრე გაცემული მოწყალების მეასედი ფასიც კი არა აქვს.

ალლაჰის შუამავალი ამგვარ ადამიანებს ასე ახასიათებს:

*„პიროვნება, რომელიც სიკვდილის ჟამს მონას გაათავისუ-ფლებს, იმ ადამიანს ჰგავს, რომელიც კარგა გამოძღება და ნარ-ჩენებისგან გაიღებს საჩუქარს.*“ (აბუ დავუდი, 15/3968; თირმიზი, ვასაია, 7/2123).

აქ „საჩუქრად გაცემა“ გამოხატავს იმას, თუ ეს ადამიანები რაოდენ სასაცილო მდგომარეობაში ჩავარდებიან, რადგან ამგვა-რი ეგოისტური გრძნობებით არიან შეპყრობილი და თვითონ საკუთარ თავზე ფიქრობენ, მხოლოდ კარგად რომ გაძღებიან, თანახმა არიან სხვებს ნარჩენები უწილადონ.

ყურადსაღებია, რომ სასიკვდილო სარეცელზე გაღებული მოწყალება ანდერძის კანონის მატარებელია. ამ მდგომარეობაში ადამიანს, რომელსაც მოწყალების გაღება უნდა, ქონების ერთ მესამედზე მეტზე უფლება არა აქვს. მხოლოდ მემკვიდრეების დასაზარალებლად მოწყალების გაღება, ქონების ერთ მესამედზე ნაკლებიც რომ იყოს, ნებადართული არ არის. ამგვარი მოჩვენე-ბითი ქმედებებისა და მფლანგველი ადამიანების შესახებ ჩვენი წინაპრები ამბობდნენ:

„ისინი თავიანთი ქონების გამო ალლაჰის წინაშე ორჯერ აჯანყდნენ. პირველად, როცა ქონება მათ ხელთ იყო, სიცოცხლე-ში ძუნწობდნენ, მეორეჯერ კი — სიკვდილის ჟამს, ქონება რომ ხელიდან ეცლებოდათ, მას მარჯვნივ-მარცხნივ არიგებდნენ და ფლანგავდნენ.“ (იბნ-ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, V, 374/2597).

ქვემოთ მოცემული აიათი რა ლამაზად გამოხატავს იმათ მდგომარეობას, რომლებიც დროულად არ გაიღებენ მოწყალე-





ბას, კაპიტალს აგროვებენ და მხოლოდ სიკვდილის წამს მონანიებენ ამ ყველაფერს. აიათი გვაფრთხილებს:

***„და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი.“*** (სურა მუნაფიყუნი, აიათი 10).

ამასთან ერთად, სასიკეთო შვილი თუ გამოვა და წინაპრებისთვის მოწყალებას გაიღებს, ალლაჰი მას მიიღებს.

აბდურრაჰმან იბნ აბუ ამრეს გადმოცემის მიხედვით, დედამისს ერთი მონის გათავისუფლება უნდოდა და ეს დილისთვის გადადო. მაგრამ გათენებამდე გარდაიცვალა. აბდურრაჰმანი ყასიმ იბნ მუჰამმედთან მივიდა და ჰკითხა:

„მე დედაჩემის სახელით ერთ მონას თუ გავათავისუფლებ, მას სარგებელი ექნება?“

ყასიმმა ასე უპასუხა:

„სად იბნ უბადე შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„დედაჩემი გარდაიცვალა, მე მისი სახელით მონას თუ გავათავისუფლებ, მას სარგებელი ექნება?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„დიახ!“* (მუვატტა, ირქი,? 13).

ძვირფას აიშეს ﷺ გადმოცმის მიხედვით, ერთი კაცი მუჰამმედ შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„დედაჩემი მოულოდნელად გარდაიცვალა. ისე ვთვლი, რომ ლაპარაკი რომ შესძლებოდა, აუცილებლად მოწყალებას გაიღებდა. მე შემიძლია მისი სახელით მოწყალება გავიღო?“

შუამავალმა ბრძანა:

*„დიახ, შეგიძლია მისი სახელით მოწყალება გაიღო!“* (ბუხარი, ვასაია, 19, აბუ დავუდი, ვესაია, 15/2881).





## ე. მოწყალების გაღებისას დელიკატურობა

٧١. عَنْ عَوْفِ بْنِ مَالِكٍ قَالَ: دَخَلَ عَلَيْنَا رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ الْمَسْجِدَ وَبِيَدِهِ عَصًا وَقَدْ عَلَّقَ رَجُلٌ قِنَا حَشَفًا فَطَعَنَ بِالْعَصَا فِي ذٰلِكَ الْقِنْوِ وَقَالَ:

«لَوْ شَاءَ رَبُّ هٰذِهِ الصَّدَقَةِ تَصَدَّقَ بِأَطْيَبَ مِنْهَا» وَقَالَ: «إِنَّ رَبَّ هٰذِهِ الصَّدَقَةِ يَأْكُلُ الْحَشَفَ يَوْمَ الْقِيَامَةِ».

**71.** ავფ იბნ მალიქი გადმოგვცემს: ალლაჰის შუამავალი ხელ-ჯოხით მეჩეთში მოვიდა. ერთ ადამიანს მოწყალებად მეჩეთში ერთი ტანი ჩვეულებრივი ხურმა ჩამოეკიდა. ალლაჰის შუამავალ-მა ჯოხი ხურმის ამ ტანს დაჰკრა და თქვა:

*„ამ მოწყალების გამღები თუ ისურვებდა, ამაზე კარგის გაღე-ბასაც შეძლებდა. იგი განკითხვის დღეს ასეთ ჩვეულებრივ ხურ-მას შეჭამს.“* (აბუ დავუდი, ზექათი, 17/1608).



٧٢. عَنْ أَبِي ذَرٍّ قَالَ: قُلْتُ:

«يَا نَبِيَّ اللّٰهِ فَأَيُّ الصَّدَقَةِ أَفْضَلُ؟» قَالَ:

«سِرٌّ إِلَى فَقِيرٍ وَجُهْدٌ مِنْ مُقِلٍّ».

**72.** აბუ ზერი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალს ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! რომელი მოწყალებაა უფრო ღირ-სეული?“





ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ღარიბისთვის ფარულად მიცემული და იმ ადამიანის მიერ გაღებული მოწყალება, რომელსაც ცოტა ქონება აქვს.“* (აჰმედი, V, 265, 178-179. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ზექათი, 40/1677).



٧٣. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَمَّا خَلَقَ اللهُ الْأَرْضَ جَعَلَتْ تَمِيدُ فَخَلَقَ الْجِبَالَ فَعَادَ بِهَا عَلَيْهَا فَاسْتَقَرَّتْ فَعَجِبَتِ الْمَلَائِكَةُ مِنْ شِدَّةِ الْجِبَالِ قَالُوا: يَا رَبِّ هَلْ مِنْ خَلْقِكَ شَيْءٌ أَشَدُّ مِنَ الْجِبَالِ؟ قَالَ: نَعَمْ اَلْحَدِيدُ قَالُوا: يَا رَبِّ فَهَلْ مِنْ خَلْقِكَ شَيْءٌ أَشَدُّ مِنَ الْحَدِيدِ؟ قَالَ: نَعَمْ اَلنَّارُ فَقَالُوا: يَا رَبِّ فَهَلْ مِنْ خَلْقِكَ شَيْءٌ أَشَدُّ مِنَ النَّارِ؟ قَالَ: نَعَمْ اَلْمَاءُ قَالُوا: يَا رَبِّ فَهَلْ مِنْ خَلْقِكَ شَيْءٌ أَشَدُّ مِنَ الْمَاءِ؟ قَالَ: نَعَمْ اَلرِّيحُ قَالُوا: يَا رَبِّ فَهَلْ مِنْ خَلْقِكَ شَيْءٌ أَشَدُّ مِنَ الرِّيحِ؟ قَالَ: نَعَمْ اِبْنُ آدَمَ تَصَدَّقَ بِصَدَقَةٍ بِيَمِينِهِ يُخْفِيهَا مِنْ شِمَالِهِ».

**73.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესმა ალლაჰმა როდესაც დედამიწა გააჩინა, დედამიწამ რყევა დაიწყო. ამის გამო მან მთები შექმნა და დედამიწაზე განათავსა, ამგვარად ის გაამყარა. ანგელოზები მთების სიძლიერემ გააოცა.*

*„ღმერთო ჩვენო, მთაზე უფრო ძლიერი არსება გააჩინე?“*

*უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:*

*„დიახ, რკინა გავაჩინე!“*

*„ღმერთო ჩვენო, რკინაზე უფრო ძლიერი რამე გააჩინე?“*

*„დიახ, ცეცხლი გავაჩინე.“*





*„ღმერთო ჩვენო, ცეცხლზე უფრო ძლიერი რამ გააჩინე?“*

*„დიახ, წყალი გავაჩინე.“*

*„ღმერთო ჩვენო, წყალზე უფრო ძლიერი რამ გააჩინე?“*

*„დიახ, ქარი გავაჩინე.“*

*„ღმერთო ჩვენო, ქარზე უფრო ძლიერი რამ გააჩინე?“*

*ამჯერად დიადმა ღმერთმა ბრძანა:*

*„დიახ, ადამიანი გავაჩინე. თუკი ის მარჯვენა ხელით მოწყალებას გაიღებს და ეს მარცხენა ხელს არ ეცოდინება. (ყველაზე უფრო ძლიერი იქნება)!“* (თირმიზი, თეფსირი, 113-114/3369; ბეიჰაქი, შუაბი, III, 244).

## განმარტებები:

ისე, როგორც ალლაჰისთვის გაცემული მოწყალება უპირველესად ალლაჰის ხელში გაივლის, ზექათისა და მოწყალებისთვის გამოყოფილი ქონების თვისობრიობისთვის ყურადღების მიქცევაა საჭირო. მეორე მხრივ, ადამიანი როცა ვინმეს რაიმეს აძლევს, როგორსაც თავისთვის ისურვებდა, სხვისთვისაც ისეთივე უნდა ისურვოს. ამგვარად თუ ვიფიქრებთ, ზექათისა და მოწყალების გაღება ქონების საუკეთესო ნაწილიდანაა საჭირო. მაგრამ უზენაესი ალლაჰი თავის მონა-მსახურებს კვლავ იწყალებს და აცხადებს, რომ საკმარისია ადამიანმა მის ხელთარსებული ქონების საშუალო მდგომარეობის მიხედვით გასცეს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ზექათის (გადახდისას) ქონების ძველი, უვარგისი ნაწილიდან კი არა, საშუალოდან გამცემი (რწმენის გემოს შეიგრძნებს). რადგან ალლაჰი თქვენგან თქვენი ქონების ყველაზე კარგ ნაწილს არ ითხოვს, მაგრამ ცუდის გაცემასაც არ ბრძანებს.“* (აბუ დავუდი, ზექათი, 5/1582).





როცა ალლაჰის შუამავალმა მუაზი იემენში გაგზავნა, მას დაავალა, იქაური ხალხისთვის ალლაჰის რწმენა, დღეში ხუთჯერ ლოცვა და ზექათის გადახდა ექადაგა, შემდეგ კი დაამატა:

*„თავი შორს დაიჭირე მათი ქონების ყველაზე გამორჩეულის და ძვირფასის აღებისგან! ერიდე მუსლიმებს თავი არ დააწყევლინო, რადგან მათ წყევლასა და ალლაჰს შორის ფარდა არ არსებობს.“* (ბუხარი, ზექათი, 63; მეღაზი, 60; თევჰიდი, 1; მუსლიმი, იმანი, 29, 31).

დიადი ღმერთის ამდენი მოწყალების მიუხედავად, ვინც თავიანთი ქონებისგან ყველაზე ცუდს გამოყოფენ ზექათისა და მოწყალებისთვის, მათ ღმერთი აფრთხილებს. ბერა იბნ აზიბი ასე გადმოგვცემს:

ერთმა ანსარმა ალოობის პერიოდში ერთი ხურმის ტანი მოიტანა და მესჯიდი ნებევის ორ ბოძს შორის გაბმულ თოკზე ჩამოკიდა, ღარიბი მუჰაჯირები შეჭამენო. ზოგიერთებმა იქ დაკიდულ ხურმის სიმრავლეს რომ შეხედეს, ცოდვა არ იქნებაო და კარგს შორის გაფუჭებული ხურმაც დააწყვეს. უზენაესმა ალლაჰმა ამგვარად მოქმედთა შესახებ შემდეგი აიათი მოავლინა:

***„ჰეი, მორწმუნენო! უწყალობეთ საუკეთესო იმათგან, რაც მოგიგიათ და იმათგან, რაც აღმოვაცენეთ თქვენთვის მიწიდან. წყალობად არ განიზრახოთ უვარგისი, რის მიმღებიც თვითონვე არ იქნებოდით თვალის დაუხამხამებლად და იცოდეთ, უეჭველად ალლაჰი მდიდარი და უზენაესია.“*** (სურა ბაყარა, აიათი 267) (ვაჰიდი, გვ. 90).

**მეორე ჰადისით** ალლაჰის შუამავალმა იმ ადამიანებს, რომელთაც მაშინ, როცა ნორმალურის გაცემა შეეძლოთ და ამის ნაცვლად კი მოწყალებად უვარგისი ხურმა გაიღეს, ამცნო, რომ ამისათვის საიქიოში სასჯელი ელოდებათ. იმის გამო, რომ ადამიანებისთვის უვარგისი და გაფუჭებული ხურმის მიტანა დანაშაულია, საიქიოში ამ ადამიანს იმდაგვარადვე დასჯიან და მას ცუდ რამეებს შეაჭმევენ. ამქვეყნიური ყველაზე კარგი სიკეთეც კი ადამიანს სამოთხის სიკეთესთან შედარებით სატანჯველად მოეჩვენება. საჭიროა აღვწეროთ იქ ჩვეულებრივი და უვარგისი





ხურმის ჭამა ადამიანისთვის რამდენად ცუდია! აქედან გამომდინარე, ადამიანმა ღარიბებს არასდროს არ უნდა შესთავაზოს ის, რაც თავად არ მოსწონს.

ერთ დღეს ძვირფას აიშეს ﷺ სურდა მოწყალებად გაეღო ხორცი, რომელსაც ცოტა სხვაგვარი სუნი ჰქონდა.

შუამავალმა უთხრა:

*„მოწყალებად გინდა გაიღო ის, რასაც თავად არ ჭამ?!“* (ჰეისემი, III. 113).

ალლაჰის შუამავალს საჭმელი არ მოეწონა, ძვირფასმა აიშემ ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, ის გაჭირვებულებს მივცე?“

*„მათ არ მისცეთ ის, რასაც თავად არ ჭამთ!“* (აჰმედი, VI, 105, 123; ჰეისემი, III, 113, IV, 37).

იმასთან ერთად, რომ მოწყალების გაღება ნებისმიერ შემთხვევაში მოსაწონია, მისი მალულად გაცემა უფრო მისაღებია. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„თუ აშკარად გაიღებთ თქვენსა მოწყალებანსა, კარგია ეს. ხოლო თუ ფარულად გაიღებთ მას და მიაგებთ გლახაკებს, უკეთესია ეს თქვენთვის და (ალლაჰი) დაფარავს თქვენ ჩადენილ ცოდვათაგან ნაწილს. და ალლაჰმა უწყის ის, რასაც სჩადიხართ.“*** (სურა ბაყარა, აიათი 271).

ქვემოთ მოცემულ აიათში კი უზენაესი ალლაჰის სიტყვებს „ღამეს“ და „ფარული“, „დღე“ და „აშკარა“ სიტყვებზე წინ მოიხსენიებს, ყურადღებას აქცევს ნებაყოფილებით მოწყალების ფარულად გაცემას.

***„რომელნიც გასცემენ მოწყალებას თავიანთი ქონებიდან ღამითა თუ დღისით, ფარულად თუ აშკარად, სწორედ, იმათ აქვთ საზღაური თავიანთ უფალთან. და არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ ისინი.“*** (სურა ბაყარა, აიათი 274).

ალლაჰის შუამავალი დიდ ყურადღებას ამახვილებს მოწყალების ფარულად გაცემის მნიშვნელობაზე, რომელიც ადამიანს





ვნების მახისგან იცავს, გაჭირვებულს კი შერცხვენისგან იხსნის. ამისკენ წასაქეზებლად იმ ადამიანებს, რომელთა „მარცხენამ არ უწყის მარჯვენას გაცემულის“ შესახებ, უმახარობლებს, რომ განკითხვის დღეს მათ მიეტევებათ და ღმერთის სამყოფელის ჩრდილი დაიფარავს. (ბუხარი, ეზანი, 36).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ფარულად გაღებული მოწყალების შესახებ გვამცნობს:

*„ფარულად გაღებული მოწყალება ღმერთის სატანჯველს აქრობს.“* (ბეიჰაქი, შუაბი, III, 244, VI, 255; ჰეისემი, III, 115).

მოწყალების ფარულად გამღებნი, ალლაჰის სიყვარულს მოიპოვებენ. ჰადისი გვამცნობს:

*„ერთი კაცი საზოგადოებასთან მივა იმიტომ კი არა, რომ მათთან რაიმე სიახლოვეს გრძნობს, არამედ ამათგან ალლაჰის სახელით რაღაცას ითხოვს, მაგრამ ხალხი რასაც ითხოვს არ მისცემენ. ამ ხალხისგან ერთ-ერთი ფარულად, ყველასთვის შეუმჩნევლად, გამოვა მთხოვნელს საზოგადოებისგან ფარულად მისცემს, სიკეთეს იქმს. მის გაცემულს მხოლოდ ალლაჰის დახმარებად ჩათვლიან. (ალლაჰს ეს ადამიანი უყვარს)...“* (თირმიზი, ჯენნეთი, 25/2568, ნესაი, ზექათი, 75/2568).

**მესამე ჰადისში** აღწერილია ფარულად გაცემული მოწყალების მიერ ადამიანისთვის მიცემული ძალა, რადგან მოწყალების ფარულად გაცემა მთებზე, რკინაზე, ცეცხლზე, წყალზე და ქარზე დიდ ძალას მოითხოვს; რადგან აქ ვნებასთან, სიძუნწესა და სახელგანთქმულობასთან ბრძოლასა და ეშმაკის დამარცხებაზეა საუბარი. ეს კი საკმაოდ ძნელია. მეორე მხრივ, მორწმუნე ფარულად მოწყალებას თუ გაიღებს, ალლაჰი მას მოწყალების გამო დაიცავს უბედურებებისგან, რომლებიც მთის, რკინის, ცეცხლის, წყლის, ქარის და სხვა მსგავსი რამისგან შეიძლება წამოვიდეს.

ფარულად გაღებული მოწყალება მორწმუნეთა გულებს ალლაჰთან ისე აკავშირებს, რომ ადამიანი ყველაფერზე ძლიერი ხდება.

აღნიშნული რისკები არსებობს, თორემ მოწყალების აშკარად გაღება საზიანო კი არ არის. თუმცა ზოგჯერ მოწყალების აშკა-





რად გაღება უფრო სასარგებლოა. ამგვარ მდგომარეობაში მისი ფარულად გაღება საჭირო არ არის. მეორე მხრივ, სწავლულებს სწორად მიაჩნიათ ფარძად დაწესებული ზექათის აშკარად გადახდა, ხოლო ნებაყოფილებითი მოწყალების — ფარულად გაღება.

მოწყალების გაღებაში, აქამდე ჩამოთვლილის გარდა, სხვა წესებიც არსებობს. მათი ერთი ნაწილი შეიძლება შემდეგი თანამიმდევრობით ჩამოვთვალოთ:

1. მოწყალება ადამიანმა ღარიბს თავისი ხელით უნდა გადასცეს. აბდულლაჰ იბნ აბბასის გადმოცემით, შუამავალი მოწყალების გაღებას სხვას არ ავალებდა იგი თავად გასცემდა ხოლმე. (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 30).

შუამავლის თანამიმდევარმა ჰარისე იბნ ნუმანმა მხედველობა დაკარგა. სალოცავი ოთახის კარს ძაფი მოაბა, გვერდით დაიდო კალათი, რომელშიც ხურმა და სხვა რამეები ელაგა. მის გვერდით ღარიბი ადამიანი გაივლიდა თუ არა, სალამს მისცემდა, კალათიდან რაიმეს ამოიღებდა, ძაფს მოეჭიდებოდა, კარებთან მივიდოდა და მას აძლევდა.

მისი ოჯახის წევრები ეუბნებოდნენ:

„შენი სახელით ჩვენ მივცემთ."

ის კი ეუბნებოდა:

„შუამავალის შემდეგი ნათქვამი გავიგონე:

„*საკუთარი ხელით ღარიბისთვის მოწყალების გადაცემა, ადამიანს ცუდი სიკვდილისგან იცავს.*" (იბნ სადი, III, 488; თაბერანი, ქებირი, III, 229, 231; ჰეისემი, III, 112).

2. დაყვედრებული და დამადლებული მოწყალება ფუჭად გაღებული მოწყალებაა. დიადი ღმერთი ამ სამარცხვინო ქცევას სასტიკად კრძალავს.

პირიქით, ადამიანი, რომელიც ზექათს იხდის და მოწყალებას გაიღებს, ამღების მიმართ, მადლიერებას უნდა გრძნობდეს, რადგან ღარიბი მას მნიშვნელოვანი ვალისგან იხსნის და მადლს მოაპოვებინებს.

3. საჭიროა გაღებული მოწყალება უკან არ დავიბრუნოთ. ალლაჰის შუამავალი მკაცრად გვაფრთხილებს:

*„გაღებული მოწყალების უკან დამბრუნებელი ადამიანი ძაღლს ჰგავს, რომელიც ამოღებინებულ საჭმელს შეჭამს.“* (მუსლიმი, ჰითაბი 5).

კეთილშობილი ომარი ؓ გადმოგვცემს:

ალლაჰის გზაზე მებრძოლ ერთ ადამიანს ცხენი მივეცი. იმ კაცმა ცხენს კარგად არ მიხედა და დაასუსტა. მეც ვიფიქრე, იაფად გაყიდის-მეთქი და მისგან მისი ყიდვა მოვინდომე. შუამავალს ამის შესახებ ვკითხე. მიპასუხა:

*„ფრთხილად, არ იყიდო! მოწყალებად ერთი დირჰემიც რომ გაიღო, ის უკან არ დაიბრუნო, რადგან ადამიანი, რომელიც მოწყალებას იბრუნებს, ამონაღები საჭმლის მჭამელ ძაღლს ჰგავს.“* (ბუხარი, ზექათი, 59; ჰიბე, 29, 37; ჯიჰადი, 119, 137; მუსლიმი, ჰიბე, 1-2; მუვატტა, ზექათი, 49).

4. ყველაზე მნიშვნელოვანი კი ის არის, რომ მოწყალება გულწრფელად, მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გაიღო. საჩვენებლად და ამქვეყნიური სარგებლისთვის გაღებული მოწყალება ტყუილად გაღებულია და ადამიანს სარგებელს არ მოუტანს.

აიათში ნაბრძანებია:

***„და სიამოვნებით აპურებენ უპოვრებს, ობლებს და ტყვეებს. ჩვენ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების სურვილით გაპურებთ თქვენ, ჩვენ არ გვსურს თქვენგან საზღაური და არც მადლობა. უეჭველად, გვეშინია ჩვენი ღმერთისგან იმ მოქუფრული სახიფათო დღისა!*** (სურა ინსანი, აიათები 8-11)

უზენაესი ალლაჰის მიერ შექებული ადამიანები იმდენად გულწრფელნი არიან, მიუხედავად იმისა, რომ გაიფიქრებენ: ***„ჩვენ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების სურვილით გაპურებთ...“***, ამას გაჭირვებულ ადამიანს ხმამაღლა არ ეტყვიან, მხოლოდ გამოხატავენ. ამის ნათლად წარმოსაჩენად „აიათში ნაბრძანებიაო“ იტყვიან.





## დ. ვინც მცირედიდან გაიღებს, გულწრფელად გაიღებს

٧٤. عَنْ عَدِيِّ بْنِ حَاتِمٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«اِتَّقُوا النَّارَ وَلَوْ بِشِقِّ تَمْرَةٍ».

**74.** ადიი იბნ ჰათიმის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შაუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ნახევარი ხურმითაც კი ჯოჯოხეთისგან თავი დიცავით!“* (ბუხარი, ზექათი, 10; რიქაქი, 51; თევჰიდი, 36; მუსლიმი, ზექათი, 66-70).



٧٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«سَبَقَ دِرْهَمٌ مِائَةَ أَلْفٍ» قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ وَكَيْفَ؟» قَالَ:

«رَجُلٌ لَهُ دِرْهَمَانِ فَأَخَذَ أَحَدَهُمَا فَتَصَدَّقَ بِهِ وَرَجُلٌ لَهُ مَالٌ كَثِيرٌ فَأَخَذَ مِنْ عُرْضِ مَالِهِ مِائَةَ أَلْفٍ فَتَصَدَّقَ بِهَا».

**75.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ერთმა დირჰემმა ასი ათას დირჰემს აჯობა.“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, ეს როგორ იქნება?“

მან უპასუხა:

*„ერთ კაცს ორი დირჰემი ჰქონდა, მათგან ერთი მოწყალებად გაიღო. მეორეს კი უამრავი ქონება ჰქონდა. ქონების მცირე ნაწილიდან ასი ათასი დირჰემი აიღო და მოწყალებად გაიღო.“* (ნესაი, ზექათი, 49/2526).

## განმარტებები:

იმის გამო, რომ ზექათის გადახდა ფარძადაა დაწესებული, მისი რაოდენობა განსაზღვრულია, მოწყალებასთან დაკავშირებით კი ასეთი რამ არ არსებობს. ადამიანები ცდებიან, როცა ფიქრობენ: „მოწყალების გაღება მდიდრების საქმეაო.“ რადგან ყველა ადამიანს შეუძლია მოწყალება გაიღოს თავისი შესაძლებლობების ფარგლებში. ვინაიდან, დიადმა ღმერთმა ადამიანებს მოწყალების გაღებით მადლის მოგება უკიდურესად გაუადვილა.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„სულიერი *ძმისთვის გაღიმება მოწყალებაა; სიკეთის ბრძანება და ბოროტებაზე მოფრთხილება მოწყალებაა; გზააბნეულ ადმიანისთვის გზის ჩვენება მოწყალებაა; ბრმა ადამიანზე მიხედვა მოწყალებაა; გზიდან ქვის, ეკლის, ძვლის (მსგავსი რამეების) მოშორება და გადაგდება მოწყალებაა; შენი სათლიდან ძმის სათლში წყლის გადასხმა მოწყალებაა.“* (თირმიზი, ბირრი, 36/1956).

მეორე მხრივ, ადამიანს საიქიოში სულ მცირე სიკეთეც კი დასჭირდება. ინატრებს, რომ დედამიწაზე ყოფნისას ღვთისმოსავი ქმედება ჰქონდეს ჩადენილი და მოწყალება ჰქონდეს გაღებული. იმედოვნებს, რომ ამქვეყნად მოწყალებად გაღებული ერთი ჭიქა წყალიც კი დაეხმარება. ამ მდგომარეობას ალლაჰის შუამავალი ასე აღწერს:

*„განკითხვის დღეს ადამიანები მწკრივებად იქნებიან, ჯოჯოხეთში წამსვლელი ადამიანი სამოთხეში წამსვლელს შეხვდება და ეტყვის:*





*„ადამიანო! გახსოვს შენ წყალი გინდოდა და მე დაგალევინე?“ (მისგან ამის დამოწმებას თხოვს), მორწმუნეც მას დაუმოწმებს.*

*(ერთი სხვა ჯოჯოხეთისთვის გამზადებული) ადამიანი, სამოთხეში წამსვლელთან მივა და ეტყვის:*

*„გახსოვს, ერთ დღეს შენ აბდესის წყალი მოგიტანე?“ ამის დამოწმებას თხოვს. ისიც გაიხსენებს და დაუმოწმებს.*

*„ადამიანო! შენ გახსოვს, ერთ დღეს ამა და ამ საქმეზე რომ გამგზავნე? მეც იმ დღეს შენს გამო წავედი.“ სამოთხის ღირსიც მას დაემოწმება.“* (იბნ მაჯე, ედები, 8).

ერთი სხვა გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰი თითოეულ თქვენთაგანს თარჯიმნის გარეშე დაგელაპარაკება. ადამიანი მარჯვენა მხრიდან შეხედავს, საიქიოში მის მიერ გაგზავნილის გარდა, ვერაფერს დაინახავს; მარცხნივ გაიხედავს, საიქიოში გაგზავნილის გარდა ვერაფერს დაინახავს; წინ გაიხედავს ჯოჯოხეთის მეტს ვერაფერს დაინახავს. სანამ ამ მდგომარეობაში აღმოჩნდებით, ნახევარი ხურმითაც რომ იყოს, ჯოჯოხეთისგან თავი დაიცავით! ამასაც თუ ვერ იპოვით, ლამაზი სიტყვით დაიცავით თავი!“* (ბუხარი, თევჰიდი, 36; მუსლიმი, ზექათი, 97).

აქედან გამომდინარე, სულ მცირე რამითაც კი გაჭირვებულის გული უნდა მოიგო და ამ ქვეყნადაც და საიქიოშიც მოწყალების სარგებელი უნდა გამოიყენო.

ქალი თანამიმდევრებისგან უმმუ ბუჯეიდი შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, ალლაჰის სელათი და სალამი თქვენზედ იყოს! ზოგჯერ ჩემს კარებთან ერთი ღარიბი მოდის და დგას, ვერაფერს ვპოულობ, რომ მას მივსცე.“

ალლაჰის შუმავალმა ასე ბრძანა:

*„მასზე მისაცემად ცხვრის ერთი დამწვარი ბრჭყალის მეტი არაფერიც რომ მოგეპოვებოდეს, ის მიეცი!“* (აბუ დავუდი, ზექათი, 33/1667; თირმიზი, ზექათი, 29/665; ნესაი, ზექათი, 70/2566, აჰმედი, VI, 383).





ალლაჰის შუამავლის ეს სიტყვები იმის მაჩვენებელია, რომ უპოვარს შეიძლება სულ მცირე რამ მისცე მოწყალებად. ეს ნიშნავს, რომ მნიშვნელოვანი მოწყალებაში ჩადებული სიკეთის მიზანია, გაცემულის რაოდენობა მეორე ხარისხოვანია. გვამცნობს, რომ ქონებიდან მოკლებული და ღარიბისთვის მიცემული მცირე რამ ყველაზე ღირსეული მოწყალებაა. (აჰმედი, V, 265, 178-179).

ალლაჰის შუამავალი ამ ღირსების საჩვენებლად გვამცნობს:

„*სამი რამ რწმენისგანაა:*

1. *ცოტა ქონებიდან მოწყალების გაღება;*

2. *ადამიანებზე მისალმებით სალამის გავრცელება;*

3. *ადამიანის მიერ იმ საკითხებშიც კი, რომელიც თავად მას ეხება, სამართლიანად მოქცევა.*“ (სუიუთი, ჯამი, I, 117/3441).

ერთი ღარიბი ხალიფა ოსმანთან ﷺ მივიდა და უთხრა:

„ქონების მფლობელო მდიდრებო! ყველა სიკეთეს თქვენ აკეთებთ; ქონებისგან მოწყალებას გასცემთ, მონებს ათავისუფლებთ, ჰაჯობაზე მიდიხართ!“

ხალიფა ოსმანმა ﷺ ჰკითხა:

„თქვენ ჩვენი მართლა გშურთ?“

იმ კაცმა უპასუხა:

„დიახ, ღმერთმანი მართლა გვშურს!“

ამჯერად ხალიფა ოსმანმა ﷺ შემდეგი პასუხი გასცა:

„ვფიცავ ალლაჰს, იმ ადამიანის, რომელსაც მძიმე ჟამი უდგას, მოწყალებად გაღებული ერთი დირჰემი მდიდრის მიერ გაღებულ ათი ათას დირჰემზე უფრო სასიკეთოა.“ (ბეიჰაქი, შუაბი, III, 251; ალი ელ-მუთთაყი, VI, 612/17098).

რადგან ცოტა ქონების პატრონი საკუთარი საჭიროებიდან იკლებს და ისე გაიღებს მოწყალებას. გამომდინარე აქედან, უფრო ნათელია, რომ ასე მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად იქცევა. ხოლო უამრავი ქონებიდან გაღებული მოწყალები-





სას უფრო მეტი შესაძლებლობა არსებობს, რომ ვნების გრძნობებით აკეთებდეს ამას, მდიდარი ადამიანი ამით მატერიალურად არავითარი სიძნელის წინაშე არ დგება.

ამასთან ერთად, არასწორია, რომ ადამიანმა ყველაფერი მოწყალებად გაიღოს და თავად გასაჭირში ჩავარდეს. განსაკუთრებით ადამიანები, რომლებსაც ძლიერი რწმენა არა აქვთ და ბევრ მოწყალებას გაიღებენ, სიღარიბეში ვარდებიან და შემდეგ ნანობენ გაღებულ მოწყალებას. ასეთ შემთხვევაში ქონებასაც კარგავენ და ვერც მადლს მოიპოვებენ.

შუამავალი ამ საკითხში წონასწორობის დაცვისთვის ასე მოგვიწოდებს:

*„ერთ-ერთ თქვენგანს რაღაც მოაქვს და ამბობს: „ეს მოწყალებაა!“ შემდეგ კი ზის და მათხოვრობს. ყველაზე ღირსეულია მოწყალება, რომელსაც გაიღებ ქონების იმ ნაწილიდან, რომელსაც არ საჭიროებ.*“ (აბუ დავუდი, ზექათი, 39/1673).

თუმცა ალლაჰის შუამავალი აბუ ბაქრის მიერ მთელი თავისი ქონების მოწყალებად გაღებას არ შეწინააღმდეგებია, რადგან ის და მისი მსგავსნი ჯანსაღი რწმენის, განსაკუთრებული მუსლიმები და გამორჩეული ადამიანები იყვნენ. ისინი იყვნენ დიდი პიროვნებები, რომლებმაც ცოტასგანაც და ბევრისგანაც უყოყმანოდ იცოდნენ გაღება.

ქვემოთ მოცემული ჰადისი ნათლად წარმოაჩენს აბუ ბაქრის გულუხვობას:

ალლაჰის შუამავალი ერთ დღეს, დილის ლოცვის შემდეგ, თანამიმდევრებს მიუბრუნდა და ჰკითხა:

*„თქვენს შორის არის ვინმე, ვინც დღეს ერთი უპოვარი მაინც დაანაყრა?*“

კეთილშობილმა ომარმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! დილის ლოცვა შევასრულეთ და ჯერ ადგილებს არ მოვშორებივართ. ამ მდგომარეობაში უპოვარის გაძღომა როგორ შეგვეძლო?“

აბუ ბაქრმა კი თქვა:

„როდესაც მეჩეთში მოვდიოდი, ერთი გაჭირვებული შემხვდა. ჩემს შვილს აბდურრაჰმანს ხელში ერთი ნაჭერი ქერის პური ჰქონდა. მაშინვე გამოვართვი და უპოვარს მივეცი.“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

„*სამოთხეს გიმახარობლებ ებუ ბაქრ!*“ (ჰეისემი, III, 163-164, აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ზექათი, 36/1670; ჰაქიმი, I, 571/1501).

იმ პიროვნებებისგან, ვინც ცოტასგან და მთელი სულით გაიღებდა, ერთ-ერთი ზეინაბი იყო. მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე ﵂ გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი თავის ცოლებს ეუბნებოდა:

„*თქვენს შორის ყველაზე სწრაფად და ადრე მე შემხვდება ის, ვისაც ყველაზე გრძელი მკლავები აქვს ანუ ვინც ყველაზე მეტად ხელ გაშლილია.*“(მუსლიმი, ფედაილუ საჰაბე, 101).

მკლავის სიგრძის გადატანითი მნიშვნელობა მოწყალების გაღება, სიკეთის ქმნა და გულუხვობაა. მუსლიმთა დედების აზრით, ძვირფას სევდეს მკლავი გრძელი უჩანდა, გამომდინარე აქედან ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების შემდეგ ყველაზე ადრე ძვირფასი ზეინაბი აღესრულა. იმ დროს მიხვდნენ, რომ შუამავლის მიზანი მოწყალების გაღება, სიკეთის ქმნა და გულუხვობა იყო.

## 8. ჰაჯობა და უმრა

٧٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَنْ حَجَّ لِلّٰهِ فَلَمْ يَرْفُثْ وَلَمْ يَفْسُقْ رَجَعَ كَيَوْمِ وَلَدَتْهُ أُمُّهُ».





**76.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელიც ჰაჯობას ცუდი სიტყვის თქმასა და დიდი ცოდვის ჩადენის გარეშე შეასრულებს, სახლში ისეთი უცოდველი დაბრუნდება, როგორც ახალშობილი.“* (ბუხარი, ჰაჯი, 4).



٧٧. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اَلْغَازِي فِي سَبِيلِ اللّٰهِ وَالْحَاجُّ وَالْمُعْتَمِرُ وَفْدُ اللّٰهِ دَعَاهُمْ فَأَجَابُوهُ وَسَأَلُوهُ فَأَعْطَاهُمْ».

**77.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰის გზაზე, სარწმუნოებისთვის საბრძოლველად, ჰაჯობასა და უმრაზე წასული ადამიანები ალლაჰის ელჩები არიან. რადგან ალლაჰმა (ამ ღვთისმსახურებების შესასრულებლად) ადამიანები მიიწვია, მათაც მიწვევა მიიღეს. ამის სანაცვლოს ისინი ალლაჰისგან ითხოვენ, რომელიც მათ სურვილებს აუცილებლად შეუსრულებს.“* (იბნ მაჯე, მენასიქი, 5).



٧٨. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ أَرَادَ الْحَجَّ فَلْيَتَعَجَّلْ فَإِنَّهُ قَدْ يَمْرَضُ الْمَرِيضُ وَتَضِلُّ الضَّالَّةُ وَتَعْرِضُ الْحَاجَةُ».

**78.** იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით შუამავალი ბძანებს:

*„ჰაჯობის შესრულების მსურველმა იჩქაროს! შესაძლოა რომ ადამიანი ავად გახდეს, ცხენი დაკარგოს ან გასაჭირში ჩავარდეს.“* (აჰმედი, 1, 214, იბნ-მაჯე, მენასიქ, 1)







٧٩. عَنْ عَلِيٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ مَلَكَ زَادًا وَرَاحِلَةً تُبَلِّغُهُ إِلَى بَيْتِ اللّٰهِ وَلَمْ يَحُجَّ فَلَا عَلَيْهِ أَنْ يَمُوتَ يَهُودِيًّا أَوْ نَصْرَانِيًّا وَذٰلِكَ أَنَّ اللّٰهَ يَقُولُ فِي كِتَابِهِ (وَلِلّٰهِ عَلَى النَّاسِ حِجُّ الْبَيْتِ مَنِ اسْتَطَاعَ اِلَيْهِ سَبِيلًا)».

**79.** კეთილშობილი ალის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვისაც აქვს გადასაადგილებელი საშუალება და საკმარისი რაოდენობის საკვები, მაგრამ ჰაჯობას მაინც არ შეასრულებს (არ მოინახულებს ალლაჰის სახლს, ქააბას), არა აქვს მნიშვნელობა, ის იუდეველად მოკვდება, თუ ქრისტიანად,“ ალლაჰის წიგნში შემდეგნაირადაა ნაბრძანები:*

***„ალლაჰი ავალდებულებს ადამიანს, ვისაც ძალა შესწევს, გაემგზავროს და მოინახულოს ეს სახლი. (ბეითულლაჰი-ქააბა)“*** *(*სურა ალი-იმრანი, აიათი 97*);* (თირმიზი, ჰაჯი, 2/812).



٨٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اَلْعُمْرَةُ إِلَى الْعُمْرَةِ كَفَّارَةٌ لِمَا بَيْنَهُمَا وَالْحَجُّ الْمَبْرُورُ لَيْسَ لَهُ جَزَاءٌ إِلَّا الْجَنَّةُ».

**80.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უმრას ღვთისმსახურება, წინა უმრასა და ამ უმრას შორის ჩადენილი (პატარა) ცოდვების გამოსასყიდია. ალლაჰის მიერ*





*მოწონებული ჰაჯობის სანაცვლო კი მხოლოდ სამოთხეა.*“ (ბუხარი, უმრა, 1).

## განმარტებები:

ჰაჯობა: წიგნის, (ყურანის) სუნნეთისა და შარიათის მცოდნეთა მტკიცებულებების მიხედვით ხუთ ძირითად ფარძთაგან ერთ-ერთია. შესაძლებლობების მქონე მორწმუნისთვის სიცოცხლეში ერთხელ ჰაჯობის შესრულება ფარძია. აღთქმული ჰაჯობის შესრულება და ნებაყოფილებით დაწყებული და შეწყვეტილი ჰაჯობის გადავადება ვაჯიბია (სავალდებულოა). ადამიანს, რომლისთვისაც ჰაჯობა ფარძი არ არის და ადამიანს, რომელსაც ფარძი ჰაჯობა შესრულებული აქვს და კიდევ შეასრულებს, ეს ჰაჯობა ნებაყოფილებით ჰაჯობად ეთვლება.

ჰაჯობა შუამავალი იბრაჰიმის ღმერთისადმი გამოჩენილი უდიდესი ნდობისა და მორჩილების გამოხატულებაა.

ჰაჯობა ღვთისმოსავი ადამიანების შეკრებაა განსაზღვრულ ადგილზე და განსაზღვრულ დროს.

ჰაჯობა არის ფართო მნიშვნელობის მომცველი, მონა-მსახურების მწვერვალის მაჩვენებელი ღვთისმსახურება, რომელიც შედგება იჰრამის, თელბიეს, ქააბეს გარს შემოვლის, საღის, არაფატზე გაჩერების, ეშმაკის ჩაქოლვის, ყურბნის დაკვლისა და თმის შეკრეჭის რიტუალებისგან. გამომდინარე აქედან, ისლამის ხუთ ბურჯს შორის ის ბოლო ფარძადაა დაწესებული. **პირველ ჰადისში** ყურადღება გამახვილებულია ჰაჯობის ღირსებებზე და ნამახარობლევია, რომ წესების მიხედვით შესრულებული ჰაჯობა ადამიანს ცოდვებისა და ნაწილი ცუდი თვისებებისგან წმენდს, ადამიანი ისეთი უცოდველი ხდება, როგორც ახალშობილი.

ალლაჰის შუამავალი ადამიანებს ამცნობდა, რომ გამუსლიმების შემდეგ მანამდე ჩადენილი ცოდვები მიეტევებოდათ. ამრ იბნ ასსაც იგივე შეახსენა და უთხრა:





*„იცით, რომ გამუსლიმება მანამდე ჩადენილ ცოდვებს შლის, ჰიჯრის შესრულება მანამდე ჩადენილ ცოდვებს ანადგურებს, ჰაჯობის შესრულებაც აქრობს იქამდე ჩადენილ ცოდვებს.*"

შუამავალს ჰკითხეს:

„რომელი ქმედებაა უფრო ძვირფასი?"

ალლაჰის შუამავალმა პირველ რიგში ალლაჰისა და შუამავლის რწმენა, მეორედ ალლაჰის გზაზე ბრძოლა, მესამედ კი წრფელი გულით შესრულებული ჰაჯობა დაასახელა. (ბუხარი, იმანი, 18; ჰაჯი, 4; თევჰიდი, 47; მუსლიმი, იმანი, 135).

აქ საჭიროა გავიხსენოთ, რომ ქმედების ღირსება ისლამში სარგებლის სიმცირისა ან სიმრავლის მიხედვით ფასდება. ამ მხრიდან თუ შევხედავთ ჰაჯობა ძალიან დიდი მნიშვნელობის მატარებელია და აღვივებს ღვთისმსახურებებით აღტაცებისა და ერთიანობის გრძნობებს.

მეორე მხრივ, ქმედებებში სიმაღლე სხვადასხვა გადასახედიდან განსხვავებულია. ზემოთ მოცემული თვისება ალლაჰის რწმენის ამაღლებისა და მისი სიმბოლოებისადმი პატივისცემას აცხადებს. ამის ყველაზე ლამაზად შესრულება კი რწმენით, ალლაჰის გზაზე ბრძოლითა და ჰაჯობით შეიძლება.

ალლაჰის შუამავალი ჰაჯობასა და უმრას შემდეგნაირად აღწერს:

„ ჰაჯობა და უმრა *ყველა სუსტის ჯიჰადია...* " (იბნ მაჯე, მენასიქი, 8).

ერთ დღეს მუსლიმთა დედამ ძვირფას აიშემ შუამავალს ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! ყველაზე ღირსეულ ქმედებად ალლაჰის გზაზე ბრძოლა მიიჩნევა. ჩვენ ქალებმა ალლაჰის გზაზე არ უნდა ვიბრძოლოთ?"

შუამავალმა უპასუხა:

*„მაგრამ (თქვენთვის) უმაღლესი ჯიჰადი მოწონებული ჰაჯობაა.*" (ბუხარი, ჰაჯი, 4; საიდი, 26; ჯიჰადი, 1).





ე. ი. მოწონებული ჰაჯობა ალლაჰის გზაზე ბრძოლის ღირსეული ქმედებაა. იმისათვის, რომ ჰაჯობა „მოწონებული“ იყოს, ცოდვისა და ამბოხის გაურევლად, უსამართლობისა და ღალატის გარეშე, გულწრფელად, ერთი სიტყვით, წესების შესაბამისად უნდა შესრულდეს.

**მეორე ჰადისში** აღწერილი ალლაჰის გზაზე საბრძოლველად და ჰაჯობასა და უმრაზე წასული მუსლიმები ჰგვანან, ალლაჰის ბრძანებების მორჩილ, მის მოსანახულებად წასულ ადამიანთა ჯგუფებს. არ არსებობს არვითარი ეჭვი, რომ დიადი ღმერთი თავისთან მისულ გამორჩეულ ადამიანებს ფასს მიანიჭებს, ვედრებებს დაუკმაყოფილებს და უამრავი საჩუქრით ხელდამშვენებულთ დააბრუნებს უკან.

ასე, რომ ამდენად ღირსეული და მნიშვნელოვანი ღვთისმსახურების შესრულება არ უნდა დავაგვიანოთ. სწავლულების უმრავლესობა ფიქრობს, რომ ადამიანი, რომელსაც შესაძლებლობა აქვს და ჰაჯობას არ შეასრულებს, ცოდვილია; ხოლო ეს თუ დიდხანს გაჭიანურდება, მათი მოწმეობა მიღებული აღარ იქნება, რადგან ასეთი ქცევა ალლაჰის ბრძანებებისთვის მნიშვნელობის მიუნიჭებლობას ნიშნავს. მეორე მხრივ, ავადმყოფობა, შესაძლებლობების დაკარგვა და მსგავსი დაბრკოლებების წარმოქმნა ადამიანს ფარძის შესრულებაში უშლის ხელს. აქედან გამომდინარე, **მესამე ჰადისი** ადამიანებს ჰაჯობის გადაუდებლად შესრულებას თხოვს.

აქაბეს ხელშეკრულების დროს 12 წარმომადგენელს შორის ერთმა, ბერა იბნ მარურმა, შუამავალს პირობა მისცა, რომ ერთი წლის შემდეგ ჰაჯობის დროს მექქაში ჩავიდოდა. მაგრამ ჰაჯობის მოსვლამდე ლოგინად ჩავარდა. სასიკვდილო სარეცელზე მყოფმა ოჯახს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალზე მიცემული სიტყვის გამო მე ქააბასკენ მიმატრიალეთ, რადგან მე მას ვუთხარი, რომ მივიდოდი“. ამგვარად ის პირველი იყო, ვინც სიცოცხლეშიც და სიკვდილის შემდეგაც ქააბასკენ მიტრიალდა.





როდესაც შუამავალი მედინაში ჩაბრძანდა, თანამიმდევრებთან ერთად ბერა იბნ მარურის საფლავთან მივიდა, მწკრივი მოაწყო, მიცვალებულის განსასვენებელი ლოცვა შეასრულებინა და ბრძანა:

„ჩემო *ალლაჰო, მას მიუტევე! ის შეიწყალე და მისგან კმაყოფილი იყავი!*“ (იბნ აბდილბერი, I, 153; იბნ სადი, III, 619-620).

**მეოთხე ჰადისი** შესაძლებლობების მიუხედავად ჰაჯობაზე წაუსვლელ ადამიანებს აფრთხილებს, რადგან ეს ადამიანები მიუხედავად იმისა, რომ ძალა შესწევთ, არც ალლაჰს ემორჩილებიან და არც ჯანმრთელობისა და ქონებისთვის იხდიან სამადლობელოს. ჩვეულებრივი არამუსლიმებსავით იქცევიან. იმის გამო, რომ იუდეველებსა და ქრისტიანებსავით ცხოვრობენ, შესაძლოა, რომ მათსავით მოკვდებიან, რადგან ალლაჰმა იმ ადამიანებისთვის, ვისაც შესაძლებლობა აქვს, ჰაჯობის შესრულება ფარძად დააწესა.

მეორე მხრივ, ჰადისი გადმოგვცემს, რომ ჰაჯობის შესრულება ძალიან მნიშვნელოვანია და ამ საკითხზე უგულისყუროდ მოპყრობა დიდი ცოდვაა. უზენაესი ალლაჰი იმის მისათითებლად, რომ შესაძლებლობების მიუხედავად ჰაჯობის შეუსრულებლობა სამარცხვინო საქციელია.

ერთი კაცი შუამავალთან მივიდა და ჰკითხა: რა იყო საჭირო საკმარისი ჰაჯობის შესრულებისთვის? შუამავალმა უპასუხა:

„*საგ ზალი და გადასაადგილებელი საშუალება.*“ (თირმიზი, ჰაჯი, 4/813; იბნ მაჯე, მენასიქი, 6, 16).

ასე, რომ მუსლიმებმა უნდა დაიჭირონ ღამის გათევისა და საჭმლის ხარჯების თადარიგი, უნდა ერიდონ სხვებისთვის საჩვენებლად ფლანგვას და თავდაჭერილად უნდა დაადგნენ გზას.

ენესის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალს საკვები და ნივთები ერთ აქლემზე ჰქონდა და ჩვეულებრივ ჰაჯობაზე მიდიოდა. (ბუხარი, ჰაჯი, 3. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, მენასიქი 4).

ამასთან ერთად, მორწმუნეები იმასაც უნდა ერიდონ, რომ საჭირო ქონება არ მიაკლდეთ და ჰაჯობისა და უმრას შესრუ-





ლების დროს სხვები არ შეაწუხონ. პირველ ხანებში იემენელებს ჰაჯობაზე წასვლისას საგზალი არ მიჰქონდათ, ამბობდნენ:

„ჩვენ ღმერთზე ვართ მინდობილნი“.

მექქაში ჩასვლისას კი ხელგაწვდილნი იდგნენ. ამაზედ შემდეგი აიათი იქნა მოვლენილი:

***„თქვენთვის საგზალი მოამზადეთ...“*** (სურა ბაყარა, აიათი 197).

ჰაჯობაზე წასვლისას ბევრ საკითხს ექცევა ყურადღება და ამ საკითხთა სათავეში ჰალალი მოგება დგას. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ბეითულლაჰს ჰარამი მონაგებით მოინახულებს, ალლაჰის მორჩილებიდან გამორიცხული იქნება. ამგვარი ადამიანი მიზნად ჰაჯობას, იჰრამის ჩაცმას თუ დაისახავს, უზანგში როგორც კი ფეხს შედებს, აქლემი დაიძრება და წარმოთქვამს:*

*„ლებბეიქ ალლაჰუმე ლებბეიქ!“*

*ზეციდან მაცნე ასე დაიძახებს:*

*„შენ არც ლებეიქი და არც სადეიქე! რადგან შენი მოგება, საგზალი, აქლემი ჰარამია. იოტისოდენა მადლის გარეშე გაბრუნდი! დამწუხრდი, რათა გეწვნია ის, რაც არ მოგწონს!*“ (ჰეისემი, III, 209-210).

ჰაჯობისას მექქაში მიღწევამდე დათქმულ საზღვრებთან იჰრამს ჩაიცვამენ. ქააბასთან მიღწევის მადლიერების გამოსახატავად სამადლობელოდ სრულდება ქააბას შვიდჯერ გარს შემოვლა. პირველი სამი შემოვლა ცოტა ჩქარი ნაბიჯით სრულდება. ამ შემოვლას „რემლი“ ეწოდება. მაყამი იბრაჰიმთან ქააბას გარს შემოვლის, ორი მუხლი ლოცვა სრულდება. საფასა და მერვას მთებს შორის ოთხი მოსვლა და სამი მისვლა — საღი სრულდება, შემდეგ არაფატზე ასვლა, მუზდელიფე, იქედან მინაზე გადასვლა, ეშმაკის ჩაქოლვა, ყურბნის დაკვლა, თმების შეკრეჭა და ქააბას გარს შემოვლა ხდება. ამის შემდეგ რემლი და საღი აღარ სრულდება.





ენესი შუამავლის ჰაჯობის ერთი ნაწილის შესახებ ასე მოგვითხრობს:

ალლაჰის შუამავალი როგორც კი მინაზე ავიდა, მაშინვე ეშმაკის ჩაქოლვის რიტუალი შეასრულა. შემდეგ მივიდა მინაზე დასასვენებელ ადგილზე და ყურბანი დაკლა. ეს საქმეები რომ მოათავა დალაქი, მოიხმო. მას თავის ჯერ მარჯვენა, შემდეგ მარცხენა მხარე აჩვენა და უთხრა:

„*აქედან შემაჭერი*!"

შეჭრილი თმები (მოუთმენლად მომლოდინე) თანამიმდევრებს დაურიგა. (ბუხარი, ვუდუ, 33; მუსლიმი, ჰაჯი, 323-325).

აუცილებელია წმინდა მიწის, ისლამის სიმბოლოების—ქააბას, საფას და მერვეს მაღლობებისა და სხვა წმინდა ადგილებისადმი პატივისცემა გამოვიჩინოთ. არასწორია ქააბას პირდაპირ ფეხგაშლილი დავსხდეთ ან დავწვეთ და უაზრო საუბრებს მოვყვეთ.

დიადი ღმერთი აცხადებს, რომ წმინდა ადგილებისადმი პატივისცემის გამოჩენა ღვთისმოშიშობის გამოვლინებაა:

***„აი ასე! და ვინც განადიდებს ალლაჰის რიტუალურ სიმბოლოებს, ეს ხომ გულითადი ღვთისმოშიშობაა."*** (სურა ჰაჯი, აიათი 32).

ამის გამო ალლაჰის შუამავალი ჰაჯობის დროს ბეითულლაჰის დანახვისთანავე, ხელებს ცისკენ აღაპყრობდა და ღმერთს ევედრებოდა:

„*ჩემო ალლაჰო! ამ სახლის პატივი, სიდიადე, ბრწყინვალება და შთამბეჭდაობა გაზარდე. ჰაჯობისა და უმრას დროს მისი მომნახულებლების პატივი, დიდებულება, შთამბეჭდაობა, სიკეთე მოუმატე!*" (იბნ-სადი, II, 173).

მგზავრობისას და წმინდა მიწაზე ყოფნის დროს საჭიროა ყურადღება მიაქციო სისუფთავეს, დარბაისლობას, სიმშვიდეს და სიდინჯეს.





ერთხელ, არაფა დღეს, ალლაჰის შუამავალი (არაფატიდან მუზდელიფეზე) ბრუნდებოდა. ზურგიდან შემოესმა, ვიღაცაები აქლემებს ასაჩქარებლად უყვიროდნენ და სცემდნენ. ამაზედ მათრახით მათ მიუთითა და ბრძანა:

*„ადამიანებო, სიჩუმე დაიცავით! სიკეთე სიჩქარითა და სწრაფი სიარულით არ მოიპოვება.“* (ბუხარი, ჰაჯი, 94; მუსლიმი, ჰაჯი, 268).

ასევე ღირსეულად ჩათვლილ ადგილებზე მისაღწევად შეუსაბამოდ მოქცევა სწორი არ არის. შეუფერებელი საქციელია ადამიანებისთვის ხელის კვრა ჰაჯერულ ესვედთან, მაყამი იბრაჰიმთან, რავზაი მუთაჰჰარასთან თუ სხვა ადგილებზე მისასვლელად. ვინაიდან, შუამავალი მოგვიწოდებს, რომ ადამიანების შეწუხებას ვერიდოთ.

ალლაჰის შუამავალმა ერთხელ ქააბას გარს შემოვლისას კეთილშობილ ომარს ურჩია:

*„ომარ! შენ ძლიერი ადამიანი ხარ. ჰაჯერულ ესვედთან მისასვლელად ადამიანები არ შეავიწროო და სუსტები არ დაჩაგრო! არ შეწუხდე და არც სხვები შეაწუხო! რომ განცალკევდები ჰაჯერულ ესვედს ხელი გადაუსვი და ემთხვიე, წინააღმდეგ შემთხვევაში შორიდან მინიშნებით გაუგზავნე კოცნა, „ქელიმეი თევჰიდი“ წაიკითხე, „თექბირი“ წარმოთქვი და გაიარე!“* (აჰმედი, 28; ჰეისემი, III, 241).

ჰაჯობას ძალიან ბევრი სარგებელი მოაქვს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჰაჯობასა და უმრას შორის პერიოდი შეაერთეთ! ვინაიდან, ისინი სიღარიბესა და ცოდვებს ისე წმენდს, როგორც მჭედელი აპრიალებს რკინას, ოქროსა და ვერცხლს.“* (თირმიზი, ჰაჯი, 2/810, ნესაი, მენასიქი, 6/2629; იბნ მაჯე, მენასიქი, 3).

*„ჰაჯობისას გაწეული ხარჯებისთვის, ალლაჰის გზაზე გაწეული ხარჯების მსგავსად შვიდასჯერ მეტი მადლი იწერება.“* (აჰმედი, V, 354-355).

*„დღე, როცა ალლაჰი ყველაზე მეტად ათავისუფლებს მონამსახურებს ჯოჯოხეთისგან, არაფა დღეა. იმ დღეს ალლაჰი ანგელოზებსა და ადამიანებს მიუახლოვდება და ამაყად ბრძანებს:*

*„მათ რა სურთ?!“* (მუსლიმი, ჰაჯჯი, 436; ნესაი, მენასიქი, 194/3001; იბნ-მაჯე, მენასიქი, 56).

იმ დღეს დიადი ღმერთი ადამიანების სურვილებს დააკმაყოფილებს და ვედრებებს შეისმენს.

**მეორე მხრივ**, ალლაჰის შუამავალი ﷺ ჰადისში შემდეგს გვიმახარობლებს:

*„ღმერთმანი უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს (ჰაჯერულ ესვედს) ისე გააცოცხლებს, როგორც ორი თვალისა და ენის მქონე არსებას და ისიც შესაბამისად მათ, ვინც მას მიესალმა, მოწმეობას გაუწევს.*“ (თირმიზი, ჰაჯი, 113/961).

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ჰაჯობაზე წამსვლელებს ამცნობს, რომ ისინი სიღარიბეში არ ჩავარდებიან. (ჰეისემი, III, 208).

ჰაჯობაზე ადამიანები დიდ ღვთისმსახურებას, ვედრებასა და ხსენებას ვხედავთ. ყოველ მოძრაობაში ადამიანები ალლაჰს იხსენებენ და მის სიყვარულს განათავსებენ გულში. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„(ეშმაკის) ჩაქოლვა და საფასა და მერვას მთებს შორის სალის შესრულება, ალლაჰის ხსენებისთვის იქნა ნაბრძანები.*“ (თირმიზი, ჰაჯი, 64/902).

ღვთისმსახურების მთავარი მიზანი, ალლაჰის ბრძანებების შესრულება და მისი რწმენის ამაღლებაა. ეს ყოველივე კი ჰაჯობისას დიდი მასშტაბებით ხორციელდება, რადგან ჰაჯობა მუსლიმების დოგმებისა და ქმედებების ერთობის ყველაზე ლამაზი გამოვლინებაა.

ჰაჯები იხსენებენ შუამავლების, შეჰიდების, ერთგული ადამიანების და ღვთისმოსავების მდგომარეობას, ფიქრებში იძირებიან და მშვიდდებიან. დიდი სულიერების ზეგავლენით სრულყოფილებისკენ ნაბიჯს დგამენ. თავდაჭერილობას, მოთმინებას,





ღმერთზე მინდობას, ურთიერთ დახმარებას, გულწრფელობას, პუნქტუალობასა და დისციპლინას სხვა ქმედებებში, სიკვდილისა და განკითხვის დღისთვის მომზადებას, არც ერთი მცენარისა და სულიერი არსებისთვის ზიანის მიუყენებლობას, სხვებზე ცუდად შეუხედაობას და სხვა მსგავს თვისებებს მოიპოვებენ. რადგან გარეგნულად რამდენიმე სიმბოლოსგან შემდგარი ჰაჯობა სინამდვილეში სულიერი წვრთნაა და სხვადასხვა ადგილებისა და ქმედებების საშუალებით მიმდინარეობს. აქედან გამომდინარე, მას ყველა იყენებს ერთ ან რამდენიმე მხრიდან აუცილებლად.

ჰაჯობაზე წასული მუსლიმები ერთსადაიმავე დროს ერთსადაიმავე ადგილზე იკრიბებიან და სულიერ ერთობას ქმნიან. ალლაჰის შუამავალი უმეცრების დროინდელ ჰაჯობის პერიოდშიც კი ისლამს ქადაგებდა, ცდილობდა ადამიანებისთვის ღვთიური ჭეშმარიტება მიეწოდებინა. ამ დროს ალლაჰის გულისთვის ძალიან ბევრ ტანჯვა-წამებას იტანდა.

უმრაც ისეთივე ძვირფასი ღვთისმსახურებაა, როგორც ჰაჯობა. ჰაჯობის სარგებლისა და საოცრების ერთი ნაწილი მასაც ეკუთვნის. ამის გამო უმრას „პატარა ჰაჯობა" ეწოდება. **მეხუთე ჰადისში** აღნიშნული უმრაც გამოისყიდის ცოდვებს. აქედან გამომდინარე, საჭიროა მან, ვისაც შესაძლებლობა აქვს, უმრას ღვთისმსახურება შეასრულოს.

უმრას მიზანს რომ დაისახავს ადამიანი, დადგენილ საზღვარზე იჰრამს იცვამს, ქააბას გარს უვლის, საფასა და მერვას შორის საღის ასრულებს, თავს იპარსავს ან თმებს ცოტათი იჭრის და იჰრამიდან თავისუფლდება.

იმამ აბუ ჰანიფეს მიხედვით, უმრა სუნნეთია და მისი შესრულება წლის ნებისმიერ დროს შეიძლება. ხოლო არაფატზე გაჩერება და ყურბან ბაირამის ოთხ დღეს უმრას შესრულება მოუწონარია (მექრუჰია).

***„დაასრულეთ ჰაჯი და უმრა ალლაჰისთვის!"*** (სურა ბაყარა, აიათი 196). როგორც აიათშია ნაბრძანები, დაწყებული ჰაჯობისა და უმრას დასრულებაა საჭირო.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„ჰაჯობისა და უმრას ერთმანეთის მიყოლებით შესრულება სიცოცხლის ბარაქიანობასა და სარჩოს ზრდის, სიღარიბესა და ცოდვებს ისე წმენდს, როგორც საბერველი რკინას ჟანგს აცილებს."* (აჰმედი, III, 446-447).

*„რამაზნის თვეში შესრულებული უმრა სრულ ჰაჯობად ითვლება ან იჭერს ჩემთან ერთად შესრულებული ჰაჯობის ადგილს."* (ბუხარი, უმრა, 4; მუსლიმი, ჰაჯი, 221).

ძალიან საყურადღებოა ქვემოთ მოცემული ჰადისი, რომელიც ჰაჯობისა და უმრას დიდი მნიშვნელობას უსვამს ხაზს.

ალლაჰის შუამავლის ﷺ გადმოცემით, *„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:*

*„მართლაცდა უბედურია ადამიანი, რომელსაც მე კეთილდღეობა და ჯანმრთელობა ვუბოძე, ბლომად სარჩო ვუწყალობე, ის კი მიუხედავად ამისა ყოველ ოთხ წელიწადში ჩემთან არ მოვა (ე. ი. ჰაჯობას ან უმრას არ შეასრულებს)."* (ჰეისემი, III, 206).

ერთი სხვა გადმოცემის მიხედვით, *„ხუთ წელიწადში ერთხელ ჩემთან თუ არ მოხვალ..."* (ჰეისემი, III, 206).

ჰაჯობისა და უმრას დროს მედინაში წასვლა, ალლაჰის შუამავლის წმინდა ქალაქში იმ კლიმატის ჩასუნთქვა, რომლითაც ის სუნთქავდა და იქ არსებული მოგონებისგან გაკვეთილის აღება იმ მოგების კარია, რომლის მიმართაც ვერც ერთი მორწმუნე გულგრილი ვერ დარჩება.

შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მე გარდაცვალების შემდეგ მომინახულებს, ჩემთან სიცოცხლეში შეხვედრის ტოლფასია."* (დარექუთნი, სუნენი, II, 278).

*„ჩემი გარდაცვალების შემდეგ ვინც ჰაჯობას შეასრულებს და ჩემს საფლავს მოინახულებს, იგივეა რაც სიცოცხლეში მოვენახულებინე."* (დარექუმი, სუნენი, II, 278; ჰეისემი, IV, 2; ბეიჰაქი, შუაბი, III, 488-490).

*„ჩემი საფლავის მომნახულებელი ჩემს შუამდგომლობას მოიპოვებს."* (ჰეისემი, IV, 2; ბეიჰაქი, შუაბი, III, 488-490).





*„ჩემს მეჩეთში (შუამავლის მეჩეთი-მესჯიდი ნებევი) ნალოცი, მესჯიდი ჰარემის გარდა ნებისმიერ სხვა მეჩეთში ნალოც ათას ლოცვაზე უფრო სასიკეთოა.“* (ბუხარი, ფადლუს სელათი ფი მესჯიდი მექქე ველ მედინე, I. მუსლიმი, ჰაჯი, 505-510).

შუამავალი ﷺ გვამცნობს, რომ ღვთისმსახურების მიზნით სამი მეჩეთი უნდა მოინახულო: მესჯიდი ჰარამი, მესჯიდი ნებევი და მესჯიდი აყსა. (ბუხარი, ფადიულ სელათი ფი მესჯიდი მექქე ველ მედინე, ჰაჯი, 511-513).

ყოველი მუსლიმი მედინისადმი სიყვარულითაა გამსჭვალული, ვინაიდან, იქაურობა ალლაჰის შუამავალს უყვარდა. ალლაჰის შუამავალი ლაშქრობიდან დაბრუნებისას მედინას კედლებს რომ დაინახავდა, აქლემებს ააჩქარებდა. თუკი ცხენზე ან ჯორზე იჯდა, მას გააჭენებდა. შუამავლის ამ საქციელს მედინას სიყვარული ასაზრდოებდა. (ბუხარი, ფედაილულ მედინე, 10; უმრა, 17; თირმიზი, დეავათი, 42/3441).

მედინას შესახებ ძალიან ბევრი გადმოცემა არსებობს. ამის ნახვა შეიძლება საჰიჰი ბუხარის წიგნში „ფედაილულ მედინე“.

## 9. ყურბანი

٨١. عَنْ عَائِشَةَ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَا عَمِلَ ابْنُ آدَمَ يَوْمَ النَّحْرِ عَمَلًا أَحَبَّ إِلَى اللهِ عَزَّ وَجَلَّ مِنْ هِرَاقَةِ دَمٍ وَإِنَّهُ لَيَأْتِي يَوْمَ الْقِيَامَةِ بِقُرُونِهَا وَأَظْلَافِهَا وَأَشْعَارِهَا وَإِنَّ الدَّمَ لَيَقَعُ مِنَ اللهِ عَزَّ وَجَلَّ بِمَكَانٍ قَبْلَ أَنْ يَقَعَ عَلَى الْأَرْضِ فَطِيبُوا بِهَا نَفْسًا».

**81.** მუსლიმთა დედის ძვირფასი აიშეს ﵂ გადმოცემის მიხედვით, მუჰამმედ შუამავალი გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი საქმე, რომელსაც ადამიანი ყურბან ბაირამის დღეს გააკეთებს, (ყურბნის)*

*სისხლის დაღვრაა. (იმ დღეს ალლაჰისთვის უფრო საყვარელი საქმე არ არსებობს). განკითხვის დღეს ის ყურბანი კისრით, ბრჭყალებითა და ბეწვით მოვა. ყურბნის სისხლიც, ჯერ კიდევ მიწაზე დაღვრამდე, ალლაჰის კმაყოფილებას მოიპოვებს და მიღებულ იქნება. ამიტომაც ყურბანი სიამოვნებით დაკალით!"* (იბნ-მაჯე, ედაჰი, 3; თირმიზი, ედაჰი, 1/1493).



٨٢. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ كَانَ لَهُ سَعَةٌ وَلَمْ يُضَحِّ فَلَا يَقْرَبَنَّ مُصَلَّانَا».

**82**. ებუ ჰურაირას გადმოცემის მიეხედვით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც შესაძლებლობის არსებობის მიუხედავად ყურბანს არ დაკლავს, ჩვენს მეჩეთს არ მოუახლოვდეს!"* (იბნ-მაჯე, ედაჰი, 2; აჰმედი, II, 321).

## განმარტებები:

ყურბანი ადამიანის ალლაჰთან დაახლოებას უზრუნველყოფს. იმის გამო, რომ ქონებითა და სულით თავგანწირვის მნიშვნელობის მატარებელია, ალლაჰთან დამაახლოებელი ყველაზე მნიშვნელოვანი საშუალებაა.

ამავე დროს ყურბანი შუამავალი იბრაჰიმის სუნნეთია. (იბნ-მაჯე, ედაჰი, 3).

ყურბანის დაკვლა, ჰიჯრის მეორე წელსაა ნაბრძანები. აბუ ჰანიფეს მიხედვით, ყურბნის შეწირვა იმ ადამიანებისგან ვისაც 96 გრ ოქრო ან 640 გრ ვერცხლი მოეპოვებათ, ვაჯიბია. *(სავალდებულოა)*





სწავლულთა მცირე ნაწილის აზრით ყურბნის შეწირვა სუნნეთი მუექქედეა.

სწავლულთა ერთი ნაწილი კი ყურბნის შეწირვის აუცილებლობას შემდეგი აიათებით ამტკიცებს:

***„ყოველი თემისთვის ჩვენ დავადგინეთ მსხვერპლშეწირვის ადგილი, რათა ახსენონ ალლაჰის სახელი საქონელზე, რომელიც მათ ებოძათ. თქვენი ღვთაება ერთადერთი ღმერთია! მაშ, იყავით მისი მორჩილნი! შენ კი ახარე მორჩილთ!....“*** (სურა ჰაჯი, აიათი 67).

***„ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი!“*** (სურა ქევსერი, აიათი 2).

***„და გამოსასყიდად ვუბოძეთ მას უდიდესი შესაწირი.“*** (სურა საფფათი, აიათი 107).

ზემოთ მოცემული აიათების ზეგარდმოვლენის შემდეგ ალლაჰის შუამავალს ყურბნის დაკვლაზე უარი არასდროს უთქვამს, იგი მგზავრობაშიც კი ყურბანს კლავდა და ასე ბრძანებდა:

*„ადამიანებო! ყოველ წელს ყოველი ოჯახის წევრებისთვის ყურბნის დაკვლა ვაჯიბია.“* (იბნ მაჯე, ედაჰი, 2; თირმიზი, ედაჰი, 18/1518).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ყურბან ბაირამის დღეების ღირსებაზე ასე გვამცნობს:

*„ალლაჰის წინაშე ყველაზე დიდი დღე ყურბან ბაირამის დღეა, ამას ყურბან ბაირამის მეორე დღე მოყვება.“* (აბუ დავუდი, მენასიქი, 18/1765).

უკეთილშობილესი მუჰამმედ შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰისთვის, ღვთისმსახურებებისთვის, ყველაზე საყვარელი ზილჰიჯეს პირველი დღეებია!“*

ზოგიერთებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის გზაზე ბრძოლაზეც კი?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:





*„ალლაჰის გზაზე ბრძოლაზეც! გამორჩეულია ადამიანი, რომელმაც ალლაჰის გზაზე მთელი თავისი ქონება და სიცოცხლე გაიღო!*“ (ბუხარი, იედეინი, 11; აბუ დავუდი, სავმი, 61/2438; თირმიზი, სავმი, 52/757).

ამგვარად ძვირფას დღეებში აუცილებელია, მცდელობა ალლაჰთან მიახლოებისა. ჰადისი გვამცნობს, რომ იმ დღეებში შესასრულებელი, ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი ქმედება ყურბნის დაკვლაა, რადგან მისი მადლი ადამიანს განკითხვის დღეს მადლად დაეწერება.

იმის გამო, რომ ყურბანი მატერილაური მსხვერპლის გაღებას მოითხოვს ადამიანისთვის ძნელი შესასრულებელია, რადგან ვნებას უნდა სძლიოს. ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალი მუსლიმებს ურჩევს, მათ მიერ ჩადენილი ქმედების ღირსებასა და მადლზე იფიქრონ და დამშვიდდნენ.

ჰადისში „სისხლის გამოდენა“ და „სისხლის ჯერ კიდევ მიწაზე დაღვრამდე“ გამოხატულებები აჩვენებს, რომ ყურბნის დაკვლის მიზანი „სისხლის გამოდენაა“. სისხლის გამოდენის მიზანი კი მორწმუნის მიერ ალლაჰისთვის მორჩილების, მასზე მინდობის და მისი სურვილების შესრულების ჩვენებაა, თორემ ალლაჰს სისხლი და ხორცი არ სჭირდება. აიათში შემდეგნაირადაა ნაბრძანები:

***„უსათუოდ ვერ მიაღწევს ალლაჰთან ხორცნი შესაწირისა და ვერც სისხლნი მისი. მაგრამ მიუვა მას მხოლოდ თქვენი ღვთისმოშიშობა...“*** (სურა ჰაჯი, აიათი 37).

მაშინ, როცა შუამავალი ადამის შვილმა, კაენმა, ყურბანი უგულოდ შესწირა, მისი ყურბანი არ იქნა მიღებული, ამის გამო ძმაზე, აბელზე, იეჭვიანა და თქვა: ***„და თქვა მან : „მე მოგკლავ შენ უსათუოდ!“*** ძალიან დიდი აზრის მატარებელია იმ დროს აბელის მიერ გაცემული პასუხი:

***უპასუხა: „ალლაჰი მხოლოდ ღვთისმოშიშთაგან შეიწყნარებს..“*** (სურა მაიდე, აიათი 27).





ეს იმას ნიშნავს, რომ ყურბანსა და ღვთისმოშიშობას შორის ძალიან მჭიდრო კავშირია. ყურბნის დაკვლა მხოლოდ ღვთისმოშიშ, გულწრფელ ადამიანებს შეუძლიათ. მეორე მხრივ, ყურბნის დაკვლისას ღვთისმოშიშობით უნდა ვიყოთ გამსჭვალული. ამასთან ერთად, ყურბანი ადამიანს ღმერთთან აახლოებს. ადამიანი ალლაჰის საფეხურებზე ყველაზე ძვირფასი და ყველაზე მეტად ღვთისმოშიში არსებაა.

მეორე მხრივ ალლაჰი მხოლოდ მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად დაკლულ ყურბანს მიიღებს. ამის გამო შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰი წყევლის მას, ვინც მის გარდა სხვას შესწირავს ყურბანს.“* (მუსლიმი, ედაჰი, 3-45, ნესაი, დაჰაია, 34).

**მეორე ჰადისში** მკაცრად არიან გაფთხილებულნი ადამიანები, რომლებიც შესაძლებლობების არსებობის მიუხედავად ყურბანს არ კლავენ. აქ ნათქვამია, რომ ყურბნის დაკვლამდე ლოცვა ჭეშმარიტად არ ითვლება. მითითებულია, რომ ადამიანი, რომელიც ყურბანს არ დაკლავს ისჯება და მას კეთილ ადამიანებს აშორებენ, ამგვარად ის ბევრ რამეს კარგავს. შუამავალი ამგვარად თავის მიმდევრებს ყურბნის დაკვლას ურჩევს, ყველამ მადლი უნდა მოიპოვოს და ამგვარად თავი იხსნას. აიათში ნაბრძანებია:

***„აქლემები დაგიდგინეთ ალლაჰისთვის ყურბნად შესაწირი, რიტუალურ სიმბოლოდ. მათ მოაქვთ თქვენთვის სიკეთე...“*** (სურა ჰაჯი, აიათი 36).

ამიტომაც აუცილებელია ალლაჰის გამო საყურბნე ცხოველებს მოკრძალებით მოვექცეთ ისე, როგორც ყველა სხვა ღვთისმსახურებას. ამისათვის უპირველესად საყურბნე ცხოველი კარგად უნდა გამოვკვებოთ და მოვუაროთ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ყურბნად ოთხი სახის ცხოველის შეწირვა არ შეიძლება:*

1. *ბრმა,*
2. *ავადმყოფი,*





*3. კოჭლი,*

*4. მეტისმეტად გამხდარი.*“ (აბუ დავუდი, ედაჰი, 5-6/2802; თირმიზი, ედაჰი, 5/1497).

ურვემ ერთ დღეს შვილებს ასე უთხრა:

„ჩემო შვილებო! ფრთხილად იყავით რომელიმე თქვენგანმა ალლაჰს ყურბნად ნაკლული რამ არ შესწიროს! ვინაიდან, ალლაჰი უზენაესია და ის ყველაფერს საუკეთესოს იმსახურებს.“ (მუვატტა, ჰაჯჯი, 147).

ყურბნის დაკვლისას ძალიან მგრძნობიარედ უნდა მოვიქცეთ, ცხოველს თვალები კარგად უნდა ავუხვიოთ და ერთ ადგილზე ორი ყურბანი არ უნდა დავკლათ. ე. ი. ერთი ცხოველის მეორეს თვალწინ ყურბნად შეწირვას უნდა ვერიდოთ. დასაკლავი ცხოველის ხელის კვრით წაყვანა უკადრისი საქციელია. თუ წვრილფეხა პირუტყვია, მკერდში ჩაკრული უნდა მიიყვანოთ, მსხვილფეხა პირუტყვიც რაც შეიძლება სათუთად უნდა წავიყვანოთ. ყურბანი ყიბლისკენ უნდა მივატრიალოთ და ადამიანმა, ვინც ყურბანს კლავს, ეს საქმე „ბესმელეთი“ უნდა დაიწყოს. ადამიანს თუ შეუძლია თავისი ყურბანი თავად უნდა დაკლას თუ არა, ეს სხვას მიანდოს, მაგრამ უნდა ეცადოს, ყურბნის შეწირვისას თავადაც იქ იმყოფებოდეს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ფატიმა! ადექი და ყურბნის გვერდით იყავი, კარგად იცოდე, რომ მისი სისხლიდან მიწაზე დაცემულ პირველ წვეთთან ერთად ცოდვები მიგეტევება.*“ (ჰაქიმი, IV, 247/7524; ჰეისემი, IV, 17; ბეიჰაქი, შუაბი, V, 483).

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, რომ დანის გალესვა, ცხოველებს არ ენახათ, შემდეგ რჩევას გვაძლევს:

*„თითოეულმა თქვენგანმა ცხოველების დაკვლის დროს ეს საქმე სწრაფად გააკეთოს!*“ (იბნ მაჯე, ზებაილი, 3).

*„ალლაჰმა ბრძანა, რომ ყველაფერი ყველაზე ლამაზი ფორმით გავაკეთოთ. როდესაც კლავთ, მაშინაც კი ყველაზე ლამაზი*





*ფორმით დაკალით! ყველა თქვენგანმა დანა კარგად გალესეთ და ცხოველები არ შეაწუხოთ!*“ (მუსლიმი, საიდი, 57; თირმიზი, დიათი, 14/1409, აბუ დავუდი, ედაჰი, 11-12/2815).

აქ ცხოველების შეუწუხებლობა გალესილი დანით ცხოველის სწრაფად დაკვლას ნიშნავს.

ალლაჰის შუამავალმა დაინახა ერთი კაცი, რომელიც ცხვრის დაკვლას აპირებდა. კაცმა ცხვარი დასაკლავად მიწაზე დააწვინა და დანის გალესვა ამის შემდეგ დაიწყო. ამ უგულო საქციელის შემხედვარე შუამავალმა ბრძანა:

*„გინდა რამდენჯერმე გამოასალმო სიცოცხლეს? არ შეიძლებოდა დანა მანამ გაგელესა, სანამ მას მიწაზე დააწვენდი?*“ (ჰაქიმი, IV, 257, 260/7570).

შუამავალმა აკრძალა ცხოველის ნახევარზე დაკვლა და შემდეგ მისი მიტოვება. ცხოველის დაკვლის შემდეგ ცოტა უნდა დაველოდოთ, რათა სხეულიდან სისხლი გამოიწუროს და შემდეგ უნდა დავიწყოთ ტყავის გახდა.

ყურბნის დაკვლისას სისხლის სრულ გამოწურვამდე ფეხზე დგომა ღვთისმოსავების ჩვეულებაა.

პატივცემული ჯაბირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ყურბანს შემდეგნაირად კლავდა:

„ალლაჰის შუამავალმა ყურბან ბაირამის დღეს ორი ვერძი დაკლა. ისინი როცა ყიბლის მიმართულებით დააწვინა, შემდეგი აიათები წაიკითხა:

***„უეჭველად, მე ვპოვე სათაყვანო, რომელმაც გააჩინა ცანი და დედამიწა, და მივიქეცი ერთღმერთიანობისაკენ, და მე არ გავუჩენ თანაზიარს!“*** (სურა ენლამი, აიათი 79).

***„უთხარი: უეჭველად, ჩემი ლოცვა და შესაწირი ჩემი და სიცოცხლე და სიკვდილი ჩემი სამყაროთა ღმერთის, ალლაჰისთვისაა.მოზიარე არ ჰყავს მას. მე ეს მებრძანა, და მე ვარ პირველი მუსლიმთაგანი.“*** (სურა ენლამი, აიათები 162-163).

*„ღმერთო ჩემო! (ეს ყურბანი ჩვენ) შენგან მივიღეთ და შენთვის ვკლავთ. მუჰამმედისა და მისი მიმდევრების სახელით ვკლავ. ალლაჰი უზენაესია, დიდება ალლაჰს!“* ამის შემდეგ ყურბანი დაკლა. (აბუ დავუდი, ედაჰი, 3-4/2795; იბნ-მაჯე, ედაჰი, 1).

ჯაბირი ასე გადმოგვცემს:

„ერთ-ერთი ყურბან ბაირამის დღეს ალლაჰის შუამავალთან ერთად სამლოცველოში ვიყავი. ქადაგების დამთავრებისთანავე მინბერიდან ჩამოვიდა. საყურბნე ყოჩი მოიყვანეს. ალლაჰის შუამავალმა ის თავისი ხელით დაკლა. დაკვლისას ასე ბრძანა:

*„ალლაჰი უზენაესია, დიდება ალლაჰს. ამას ჩემი და ჩემი იმ მიმდევრების სახელით ვწირავ, რომლებიც ყურბანს ვერ კლავენ!“* (თირმიზი, ედაჰი, 20/1521).

ეს გადმოცემა აგრეთვე იმის მაჩვენებელია, თუ რაოდენ უყვარდა ალლაჰის შუამავალს თავის მიმდევრები.

ისე როგორც ჰაჯობისას მუსლიმები იჰრამს არ იხდიან მანამ, სანამ ყურბანს არ დაკლავენ და სანამ თმას არ შეიჭრიან, ასევე კარგი იქნება თუ ზილჰიჯჯეს მთვარის დადგომისთანავე ყურბნის შეწირვამდე თმას არ შეიჭრიან და ფრჩხილებს არ დაიჭრიან.

ეს საქციელი ყურბნის შემწირველი ადამიანის ჯოჯოხეთიდან გათავისუფლებას უზრუნველყოფს, რადგან დიადი ღმერთი ყურბნად შეწირული ცხოველის ყოველი ორგანოს სანაცვლოდ ყურბნის შემწირველ ადამიანს ჯოჯოხეთისგან ათავისუფლებს.

ყურბნის წესისამებრ დაკვლისა და განაწილების შემდეგ მისი ხორცი უნდა ვჭამოთ და სხვებსაც უნდა შევთავაზოთ. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ჭამეთ მათგან და უწილადეთ იმათ, ვინც მცირედითაა კმაყოფილი და ვინც ითხოვს სიღატაკის გამო!“*** (სურა ჰაჯი, აიათი 36).

მოსაწონია ყურბნის სამად განაწილება: ერთი ნაწილის სახლში ჭამა, ერთი ნაწილის მეგობარ-ნათესავებისთვის მიცემა, ერთი ნაწილისაც ღარიბებისთვის დარიგება. (აბუ დავუდი, ედაჰი, 9-10/2813).





ყურბნის ტყავისა თუ სხვა ნაწილების სახლში გამოყენება ნებადართულია, გაყიდვა და ფულის გამოყენება კი ნებადართული არ არის. გაყიდვის შემთხვევაში ღირებულების მოწყალებად გაღებაა საჭირო. საყურბნე ცხოველის დაკვლის წინ მისი რძის, ბეწვის გამოყენება მიზანშეწონილი არ არის, თუ გამოიყენებთ მისი საფასური ღარიბებს უნდა დაურიგო.

ყურბნის შეწირვისას საჭიროა განსაკუთრებული ყურადღება მიაქციო სისუფთავეს. ქუჩა და გარემო არ უნდა დააჭუჭყიანო და იქ საშინელი სუნი არ უნდა წარმოქმნა.

ზოგიერთი სარგებელი, რასაც ყურბანი მოგვიტანს, შეიძლება კიდევ ერთხელ შემდეგი თანმიმდევრობით ჩამოვთვალოთ:

ყურბანი ჩვენ გვახსენებს იმ დიდ ნდობას, მორჩილებასა და მონა-მსახურებას, რაც შუამავალ იბრაჰიმსა და ისმაილს გააჩნდათ. ალლაჰი ადამიანებს აჩვენებს ყველაფერს, რაც ხელში აქვთ, მათ წესისამებრ გამოყენებასა და მოწყალებად გაღებას ასწავლის. ვინაიდან, ისე, როგორც ალლაჰის ბოძებული სიკეთეების გამოუყენებლობა არასწორია, ასევე დიდი შეცდომაა მათი ფლანგვა. ამის გამო ისლამმა ყურბნის შეწირვა ბრძანა. მეორე მხრივ, ფლანგვა და ცხოველების შეწუხება აკრძალა, განსაზღვრული ასაკიც კი დააწესა.

ყურბანი ადამიანს სიძუნწისა და ქონების სიყვარულისგან იხსნის. საზოგადოებაში ძმობის, ურთიერთდახმარების, განაწილებისა და ღარიბის გახარების გრძნობებს ავითარებს. ადამიანებს სიყვარულითა და გულისხმიერებით აკავშირებს ერთმანეთთან. ალლაჰის ბოძებული სიკეთეების ყველას მიერ სარგებლობას უზრუნველყოფს. ის არის ინდივიდუალური და საზოგადო ღვთისმსახურებების აღსრულებით ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება და მასთან დაახლოება.

## 10. ყურანის ცხოვრებაში გათავისება

### ა. მცდელობა ყურანის გაგებისა





٨٣. عَنْ عُثْمَانَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:
«خَيْرُكُمْ مَنْ تَعَلَّمَ الْقُرْآنَ وَعَلَّمَهُ».

**83.** კეთილშობილი ოსმანის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*თქვენგან ყველაზე ხეირიანია ის, ვინც ყურანი ისწავლა და სხვებს ასწავლა.*“ (ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 21; აბუ დავუდი, ვითრი, 14/1452; თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 15/29070).



٨٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«...وَمَا اجْتَمَعَ قَوْمٌ فِي بَيْتٍ مِنْ بُيُوتِ اللّٰهِ يَتْلُونَ كِتَابَ اللّٰهِ وَيَتَدَارَسُونَهُ بَيْنَهُمْ إِلَّا نَزَلَتْ عَلَيهِمُ السَّكِينَةُ وَغَشِيَتْهُمُ الرَّحْمَةُ وَحَفَّتْهُمُ الْمَلَائِكَةُ وَذَكَرَهُمُ اللّٰهُ فِيمَنْ عِنْدَهُ».

**84.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*თუ ადამიანების ჯგუფი ალლაჰის სახლში შეიკრიბება, ალლაჰის წიგნს წაიკითხავს და მასზე ერთმანეთში ითათბირებს, მათ გულებს სიმშვიდე დაეუფლებათ, მათ წყალობა მოიცავთ და გარს ანგელოზები შემოეხვევათ. ალლაჰიც იმ ადამიანებს მასთან ახლოს მყოფებთან ერთად მოიხსენებს.*“ (მუსლიმი, ზიქრი, 38; აბუ დავუდი, ვითრი, 14/1455; თირმიზი, ქირაათი, 10/2945; იბნ-მაჯე, მუქადდიმე, 17).

## განმარტებები:

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებს გიდად ყურანი გამოუგზავნა, რათა მათ სამოთხეში წასვლა შესძლებოდათ. აქედან გამომდინარე, ყურანი მათი ჭეშმარიტი გზის მაჩვენებლია.





სხვაგვარად რომ ვთქვათ, ყურანი იმისთვის იქნა მოვლენილი, რომ ადამიანებმა ის გაიგონ და მის მიხედვით შეძლონ ცხოვრება. გამჩენი ღმერთი ყურანში ყოველგვარ ამბავს სხვადასხვაგვარად, რამდენჯერმე გადმოგვცემს, რათა ადამიანებმა მისგან სარგებელი მიიღონ.

იმისათვის, რომ ადვილად გასაგები და შესამეცნები ყოფილიყო, ყურანი გაადვილებული იქნა.

ასეთ შემთხვევაში მორწმუნე მოვალეა შეეცადოს ღმერთის სიტყვის გაგებას და მის შესწავლას. რა თქმა უნდა, წიგნის გაგებამდე მისი კითხვის შესწავლაა საჭირო, რადგან ყურანი ადამიანმა დღეში ხუთჯერ ლოცვაზე უნდა იკითხოს. აქედან გამომდინარე, ყურანის კითხვა იმდენად მაინც უნდა შევძლოთ, რომ ლოცვა შევასრულოთ, ყველასთვის აუცილებელი ფარძია.

ადამიანი, რომელიც ყურანს ისწავლის, უნდა ეცადოს, რომ ის სხვებსაც ასწავლოს. **პირველ ჰადისში** მოცემულია, რომ ისინი, რომლებიც ყურანს სწავლობენ და ასწავლიან, ყველაზე ბედნიერნი არიან. რადგან წიგნი, რომლითაც ისინი არიან დაკავებული, ალლაჰის სიტყვებს შორის ყველაზე სასიკეთოა.

შუამავლისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი და დიდი საქმე ყურანის კითხვა და მისი სხვებისთვის სწავლება იყო. ერთ დღეს აბუ ტალჰა შუამავალთან მივიდა. დაინახა, რომ მასთან ასჰაბი სუფფა ისხდნენ და შუამავალი მათ ყურანს ასწავლიდა. შიმშილისგან წელში ორად მოკეცილიყო და წელში გასასწორებლად მუცელზე ქვა მიება. (აბუ ნუაიმი, ჰილიე, 1, 342).

ყურანის სწავლასა და სწავლებასთან დაკავშირებით შუამავლის თანამიმდევრები, ასევე სხვა ღვთისმოსავი ადამიანები ალლაჰის შუამავლის სუნნეთს მისდევდნენ.

აბდულლაჰ იბნ მესუდი ვისმეს ყურანიდან ერთ აიათს რომ წააკითხებდა, ეუბნებოდა:

„ეს აიათი უფრო საისკეთოა, ვიდრე სამყაროში არსებული სხვა ყველაფერი.“





ამ სიტყვას ყურანის ყველა აიათის შესახებ იმეორებდა. (ჰეისემი, VII, 166).

აბუ აბდურრაჰმან ეს-სულემმა ხალიფა ოსმანის ﷺ ხალიფობის დროს ყურანის კითხვის მასწავლებლობა დაიწყო და ამ მოვალეობას წლების განმავლობაში ასრულებდა. გულისხმობდა რა იმ მეჩეთს ქუფეში, სადაც იმამობას და ყურანის მასწავლებლობას ეწეოდა, ამბობდა:

„ამ ადგილზე ჩემი ყოფნის ერთადერთი მიზეზი შუამავლის სურვილია:

*„თქვენს შორის ყველაზე კეთილია ის, ვინც ყურანს სწავლობს და სხვებს ასწავლის.“* (ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 21; თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 15/2907)

მაგრამ ეს მოღვაწეობა გულწრფელად, მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების მიზნით უნდა შევასრულოთ. იქ ამქვეყნიური ინტერესები და ჩვეულებრივი ანგარიშები არ უნდა გაერიოს.

იმრან იბნ ჰუსაინი შეხვდა ადამიანს, რომელიც ყურანს კითხულობდა. კაცმა კითხვა რომ დაამთავრა, ადამიანებს რაღაც თხოვა. ამის შემხედვარე იმრანმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

اِنَّا لِلّٰهِ وَاِنَّٓا اِلَيْهِ رَاجِعُونَ

***„უეჭველად ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველოად საბოლოოდ მისდა მივიქცევით.“*** (სურა ბაყარა, აიათი 156).

ყურანი ისეთი მაღალი ღირებულებაა, რომ მისი სწავლის საფასურის გადახდა შესაძლებელი არ არის. მის საფასურის გადახდა მხოლოდ უზენაეს ალლაჰს შეუძლია. ძალიან საოცარია ქვემოთ მოცემული ორი ამბავი, რომლებიც ყურანის ღირებულების შემეცნებას წარმოგვიდგენს:

იმამ აბუ ჰანიფემ მასწავლებელს 500 დირჰემი გადაუხადა იმაში, რომ მის შვილს ჰამმადს სურა „ფათიჰა“ შეასწავლა. მასწავლებელს ეს გულუხვობა ზედმეტი მოეჩვენა, რადგან ბავშ-





ვს მხოლოდ სურა „ფათიჰა“ ასწავლა. ამაზედ აბუ ჰანიფემ ასე უთხრა:

„ჩემი შვილისთვის შენს მიერ ნასწავლები ცოდნა მცირედ არ ჩათვალო! უფრო მეტი ფული რომ მქონოდა, იმისათვის, რომ ყურანისთვის შესაფერისი სამსახურის გაწევა შემძლებოდა, მას შენ გადაგიხდიდი.“ (აბუ ჯუდდე, ფეთჰუ ბადილ ინაიე, გვ. 19; მუჰამმედ ნურ სუვეიდი, შუამავლის სუნნეთიდან ბავშვის აღზრდა გვ. 119-120).

სალაჰადდინ ეიუბი ზამთარში მოგზაურობისას შეხვდა ბავშვს, რომელიც მამის წინაშე ყურანს კითხულობდა. ბავშვის წაკითხული მოეწონა, მას მიუახლოვდა და თავისი საჭმლის ნაწილი შესთავაზა. აგრეთვე საკუთარი ყანის ერთი ნაწილი იმ ბავშვისა და მამისთვის ქველმოქმედებად გაიღო. (ბუნდარი, აბუ ფეთჰ ალი, ენ ნევადირუს სულთანიე გვ. 9).

ისე, როგორც ყურანის სწავლა და სწავლება ალლაჰის წინაშე ძალიან ღირსეული საქმეა, მისი დავიწყება და მის სწავლებისთვის ხელის შეშლა დიდი დანაშაულია. ყურანის დავიწყებას ცუდი დასასრული რომ ახლავს, ჰადისი ასე გვამცნობს:

*„ჩემი მიმდევრების ცოდვები მე მაჩვენეს. არ მინახავს უფრო დიდი ცოდვა, ვიდრე ადამიანის მიერ მისთვის ნაწყალობევი ერთი სურის ან აიათის დავიწყებაა.“* (აბუ დავუდი, სელათი, 16/461; თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 19/2916).

*„ადამიანი, რომელიც ყურანის კითხვას ისწავლის და შემდეგ დაივიწყებს, განკითხვის დღეს ალლაჰის წინაშე ხელცარიელი და სიკეთეს მოკლებული წარსდგება.“* (აბუ დავუდი, ვითრი, 21/147).

აქ ნათქვამი „დავიწყების“ მიზანი ჭეშმარიტი მნიშვნელობით, ყურანის დაზეპირების შემდეგ დავიწყების მსგავსად, ასევე დანაშაულია ყურანის კითხვის მიტოვება, მის შესაბამისად უმოქმედობა, ჰალალისა და ჰარამის არცნობა. ქვემოთ მოცემული აიათიც ამ საკითხს გამოხატავს:

**„ხოლო ვინც ჩემს შეხსენებას სახეს შეაქცევს, მაშინ უეჭველად, მისთვის ცხოვრებაა მტანჯველი და აღვადგენთ მას აღდგომის დღეს ბრმად.**





**ჰკითხავს: „ღმერთო ჩემო! რატომ აღმადგინე ბრმად, მე ხომ ადრე მხედველი ვიყავი?" უპასუხებს:**

**„აი, ასე! შენთან მოვიდა ჩვენი აიათები, მაგრამ შენ ისინი დაივიწყე. ამიტომაც დღეს თავად იქნები დავიწყებული!"**(სურა ტაჰა, აიათები 124-126).

*ადამიანი, რომელსაც გულში ყურანის არცერთი აიათი არა აქვს, დანგრეულ სახლს ჰგავს.* (თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 18/2913; დარიმი, ფედაილულ ყურანი, 1).

ყურანის სწავლისა და სწავლების მიზანია, რომ ის ცხოვრების ყველა საფეხურზე იყოს გატარებული. ამის განსახორციელებლად აუცილებელია ვეცადოთ ყურანის გაგებას. **მეორე ჰადისი** გვიჩვენებს ამ მიმართულებით გაწეული ჩვენი მცდელობა გამჩენ ღმერთს რაოდენ მოსწონს. გამჩენი ღმერთი ადამიანებს, რომლებიც ერთად შეიკრიბებიან წმინდა წიგნის წასაკითხად და მის გაგებას შეეცდებიან, სიმშვიდეს და წყალობას მოუვლენს, ანგელოზებს მათ მცველებად აქცევს და იმ ადამიანებს შეაქებს მის წინაშე არსებული არსებების წინაშე. ასე, რომ ადამიანები, რომლებიც ყურანის გაკვეთილებს ატარებენ, ალლაჰის წინაშე გამორჩეული ანგელოზების ვედრებებსა და სიყვარულს დაიმსახურებენ.

ამგვარ ადამიანთა თავყრილობას ალლაჰის წყალობა მოიცავს, იქ მყოფ ადამიანებს ყველა ცოდვა მიეტვებათ სხვისი შელახული უფლებების გარდა. ანგელოზები გარს შემოერტყმიან და მათ ყოველგვარი ბოროტებისა და საფრთხისგან იცავენ. ამ ადამიანებს გული და გონება ეხსნებათ და უხალვათდებათ.

ასჰაბი ქირამი ერთად იკრიბებოდა და ყურანსა და ჰადისების შესახებ საუბრობდა. აბუ ნადრე გადმოგვცემს:

„შუამავალი და მისი თანამიმდევრები ერთად რომ იკრიბებოდნენ, ჰადისების შესახებ საუბრობდნენ და ყურანის ერთ სურას კითხულობდნენ." (ჰათიბ ელ ბაღდადი, ელ ფაქიჰ ველ მუთეფაქქიჰი, II, 126).





ასევე ასჰაბი სუფფაც მუდმივად მესჯიდი ნებევში იმყოფებოდა, ყურანს კითხულობდა, ღამე მის შესახებ საუბრობდა და მას სწავლობდა. (ბუხარი, ჯიჰადი, 9; მუსლიმი, იმარე, 147).

ჰადისში ალლაჰის შუამავალი ადგილს, სადაც ყურანს კითხულობენ, „ალლაჰის სახლს“ უწოდებს. აქ „ალლაჰის სახლებად“ არა მხოლოდ მეჩეთები, არამედ ყველა ის ადგილი იგულისხმება, სადაც ყურანს კითხულობენ.

ყურანის „გაკვეთილზე“ უნდა ვეცადოთ, რომ მას გონებითა და მთელი ჩვენი შემეცნებით ჩავწვდეთ, გავითავისოთ მასში მოცემული საფუძვლები, კანონები, ზნეობრივი პრინციპები და ამის შესაბამისად შევეცადოთ ცხოვრების გაგრძელებას.

ადამიანებს, რომლებიც ალლაჰის სიტყვას გაითავისებენ, გული გაეწმინდებათ, გაუნათდებათ, სიმშვიდეს მოიპოვებენ და ღმერთს მთელი არსებით მიენდობიან. ამგვარი გულის პატრონი ადამიანი ღირსეული მორწმუნე ხდება, უზენაესი ალლაჰის შესაბამისად ეშინია და მასზე მინდობილი არსება ხდება.

სიმშვიდის შესახებ ერთი ასეთი გადმოცემა არსებობს:

უსეიდ იბნ ჰუდაირს უზომოდ ლამაზი ხმა ჰქონდა, ის ღამღამობით ხურმის გროვასთან ჩამოჯდებოდა და ყურანს კითხულობდა. გვერდით ორი გრძელი თოკით დაბმული ცხენი ჰყავდა. უცებ ცხენი ყალყზე შედგა... უსეიდმა კითხვა რომ შეწყვიტა, ცხენი დამშვიდდა. როგორც კი კითხვა გააგრძელა, ცხენი კვლავ ყალყზე შედგა. უსეიდი ისევ გაჩერდა, ცხენიც დამშვიდდა. ასე ორჯერ განმეორდა. უსეიდის პატარა შვილს — იაჰიას ცხენთან ახლოს ეძინა. მას შეეშინდა ცხენს მისთვის რაიმე ზიანი არ მიეყენებინა და ის თავის გვერდით გადმოიყვანა. ამ დროს მაღლა აიხედა  და ღრუბლებს შორის ლამპრის შუქის მსგავსი ნათება დაინახა. ის ნელ-ნელა მაღლა წავიდა და შემდეგ მთლიანად მიეფარა თვალს. გათენებისთანავე ეს ამბავი უსეიდმა ალლაჰის შუამავალს მოუთხრო, რომელმაც აუხსნა:

*„ისინი ანგელოზები იყვნენ, რომლებიც ყურანის მოსასმენად ჩამოვიდნენ.“* (ბუხარი, მენაქიბი, 25; ფედაილულ ყურანი 11; მუსლიმი, მუსაფირუნი 240-241).

სხვა გადმოცემის მიხედვით შუამავალმა ბრძანა:

*„ისინი შენს მოსასმენად ჩამოსული ანგელოზები იყვნენ. კითხვა რომ გაგეგრძელებინა, გათენებამდე შენ მოგისმენდნენ, გათენებისთანავე კი თითოეულ მათგანს დაინახავდი, ადამიანებს არ დაემალებოდნენ.“* (იხ. ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 15; მუსლიმი, მუსაფირუნი, 242).

შუამავლის თანამიმდევრები, იმისათვის, რომ ყურანის გაგება და მის შესაბამისად ცხოვრება შესძლებოდათ, დიდ თავგანწირულობას იჩენდნენ. ბევრი თანამიმდევარი, რომელიც „სუფფას“ განეკუთვნებოდა, მშიერ-მწყურვალი ყურანის მასწავლებლობას აგრძელებდა. შესაძლოა ამქვეყნიური ვერაფერი მოიპოვეს, მაგრამ სახელები ქვეყნიერების აღსასრულამდე უკვდავჰყეს. ათასობით ადამიანი, რომელიც მათი დატოვებული ცოდნით სარგებლობს, მათთვის ღმერთს ევედრება. მათი მოსწავლეთაგან ერთ-ერთი აბდულლაჰ იბნ მესუდი ასე ამბობს:

„ვფიცავ ალლაჰს, რომლის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს, არ არსებობს არც ერთი სურა ალლაჰის წიგნისა, რომ არ ვიცოდე სად იქნა ის მოვლენილი. კვლავ არ არსებობს ალლაჰის წიგნის არც ერთი აიათი, რომ არ ვიცოდე ვის შესახებაა ის მოვლენილი. რომ გავიგო ალლაჰის წიგნი ვინმემ ჩემზე უკეთესად იცის და მასთან მისვლა აქლემით შესაძლებელი იქნება, მასთან აუცილებლად მივალ.“ (ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 8).

ხალიფა ომარი رضي الله عنه ყურანის აიათების გასაგებად მათზე ბევრს ფიქრობდა და ცდილობდა ისინი ცხოვრებაში გაეტარებინა. ამას ადასტურებს მისი შემდეგი სიტყვები:

სურა „ბაყარა“ 12 წელიწადში წავიკითხე, გავიგე და ღმერთს მადლიერების გამოსახატავად ერთი აქლემი ყურბნად შევწირე.“ (ქურთუბი, I, 40).

იმამი მალიქის გადმოცემით, აბდულლაჰ იბნ ომარმა სურა „ბაყარას“ შესწავლას რვა წელი მოანდომა. (მუვატტა, ყურანი, 11).

ელ ბაჯი ასე ამბობს:





„ეს იმის გამო კი არ იყო, რომ მას ამისთვის ჭკუა-გონება არ ჰყოფნიდა (ამგვარი ფიქრისგან ალლაჰს ვეფარები), პირიქით, ის ყურანის ბრძანებებს, მის ზნეობრივ პრინციპებს და მათ შესაბამისად ცხოვრებას სწავლობდა.“ (ქენანი, თერათიბი, II, 191).

ერთი კაცი ზეიდ იბნ საბითთან მივიდა და ჰკითხა, რას ფიქრობდა ყურანის ერთი კვირის განმავლობაში წაკითხვის შესახებ. მან „კარგი იქნებაო“ — უპასუხა და შემდეგ დაამატა:

„მაგრამ მე თხუთმეტი ან ოცი დღის განმავლობაში წაკითხული ყურანი უფრო მომწონს. თუ მკითხავ „რატომო“, გიპასუხებ, რომ ასეთ შემთხვევაში ყურანზე დაფიქრება და მისი მნიშვნელობის გაგება უფრო კარგადაა შესაძლებელი.“ (მუვატტა ყურანი, 4).

## ბ. ყურანის მიხედვით ცხოვრება

٨٥. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَا حَسَدَ إِلَّا فِي اثْنَتَيْنِ: رَجُلٌ آتَاهُ اللّٰهُ الْقُرْآنَ فَهُوَ يَقُومُ بِهِ آنَاءَ اللَّيلِ وَآنَاءَ النَّهَارِ وَرَجُلٌ آتَاهُ اللّٰهُ مَالًا فَهُوَ يُنْفِقُهُ آنَاءَ اللَّيْلِ وَآنَاءَ النَّهَارِ».

**85.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მხოლოდ ორი ადამიანის შეგშურდეთ:*

*I. ადამიანის, რომელსაც ალლაჰმა ყურანი უბოძა. ეს არის ადამიანი, რომელიც დღისითა და ღამით ყურანით არის დაკავებული და მის შესაბამისად მოქმედებს; II. ადამიანის, რომელსაც ალლაჰმა ქონება უბოძა და ის ამ ქონებას დღე და ღამ მოწყალებად გაიღებს.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 266, 267. აგრეთვე იხ. ბუხარი, თემენნი, 5; თევჰიდი, 45).







٨٦. عَنْ مُعَاذٍ الْجُهَنِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ قَرَأَ الْقُرْآنَ وَعَمِلَ بِمَا فِيهِ أُلْبِسَ وَالِدَاهُ تَاجًا يَوْمَ الْقِيَامَةِ ضَوْءُهُ أَحْسَنُ مِنْ ضَوْءِ الشَّمْسِ فِي بُيُوتِ الدُّنْيَا لَوْ كَانَتْ فِيكُمْ، فَمَا ظَنُّكُمْ بِالَّذِي عَمِلَ بِهٰذَا».

**86.** მუაზ ელ ჯუჰენის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ყურანს წაიკითხავს და მისი შინაარსის მიხედვით იცხოვრებს, განკითხვის დღეს დედ-მამას გვირგინს დაადგამს თავზე. ამ გვირგვინის ბრწყინვალება იმაზე უფრო კაშკაშაა, ვიდრე ამქვეყნად მზის შუქი თქვენს სახლებში. ასე რომ შეგიძლიათ დაფიქრდეთ, როგორი შეიძლება იყოს იმ ადამიანის მდგომარეობა, რომელიც ყურანის მიხედვით მოქმედებს?“* (აბუ დავუდი, ვითრი, 14/1453).

## განმარტებები:

ყურანის კითხვისა და მისი გაგების ნამდვილი მიზანი არის ის, რომ ცხოვრების ნებისმიერ სფეროსა და ეტაპზე მის მიხედვით ვიცხოვროთ. აიათში ნაბრძანებია:

***„(ჩემო შუამავალო!) ეს წმინდა წიგნი მოვავლინეთ შენთან, რათა შეიგონონ მისი აიათები და რომ განსაჯონ ბრძენკაცთა, ჭკუასაკითხთა!“*** (სურა სადი, აიათი 29).

***„უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს და აღავლენენ ჭეშმარიტად ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო.“*** (სურა ფათირი, აიათი 29).

აიათების მიხედვით უნდა ვეცადოთ, რომ ალლაჰის წიგნი წავიკითხოთ, გავიგოთ, კარგად შევიმეცნოთ, და მისი ბრძანებები და აკრძალვები ჩვენს ცხოვრებაში გავატაროთ. აქედან გამომდინარე, როგორც მეორე აიათშია ნაბრძანები, ყურანი უნდა წავიკი-

თხოთ, ვილოცოთ და ალლაჰის ბოძებული სარჩოსგან ღიად თუ ფარულად მოწყალება გავიღოთ.

ადამიანი, რომელიც ყურანს წაიკითხავს და გაიგებს მასში ნამახარობლევზე, მის გაფრთხილებებზე, აშკარა აიათებსა და განმარტებებზე დაფიქრდება, მას დაემორჩილება, აკრძალვებს მეტად მოერიდება და ეშმაკი უფრო მეტ ძალისხმევას გამოიჩენს, რათა ადამიანები ყურანს დააშოროს. აქედან გამოდინარე, გამჩენი ღმერთი გვიბრძანებს, ყურანის კითხვის დაწყებისას მას შევეფაროთ:

***„მაშ, როცა კითხულობ ყურანს, ჯერ ალლაჰს მიეკედლე იმ ჩაქოლილი ეშმაკისგან!“*** (სურა ნაჰლი, აიათი 98).

თუკი უზენაესი ალლაჰის ამ ბრძანებას დავემორჩილებით, ეშმაკს ხელს შევუშლით ჩადგეს ჩვენსა და ყურანს შორის, ე. ი. მის მიხედვით ცხოვრებაში ხელს ველარ შეგვიშლის.

როცა ადამიანი ყურანის მიხედვით მოქმედებს, ეშმაკის მდგომარეობას ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად გადმოგვცემს:

*„ადამიანი როცა კითხულობს იმ აიათს, რომელიც სეჯდეს მოითხოვს და სეჯდეს ასრულებს, ეშმაკი მას ტირილით გაეცლება და ამბობს:*

*„რა უბედური ვარ, ადამიანს სეჯდეს შესრულება ებრძანა და ის მას ასრულებს. ამის სანაცვლოდ კი მას სამოთხე ელოდება. სეჯდეს შესრულება მეც მებრძანა, მაგრამ მე უარი ვთქვი, ჩემთვის კი ცეცხლია გამზადებული.*“ (მუსლიმი, იმანი, 133).

ჩვენ ვნებასა და ეშმაკს უნდა ვძლიოთ, ყურანი უნდა ვიკითხოთ და შევძლოთ მისი ცხოვრებაში გატარება. ადამიანი რომელიც ყურანის მიხედვით არ ცხოვრობს, რამდენიც უნდა იკითხოს, ყურანის მცოდნედ არ ჩაითვლება. აბუ ომარი ყურანის ზეპირმცოდნეს (ჰაფიზს) ასე აღწერს:

„ნამდვილი ყურანის ზეპირმცოდნე არის ადამიანი, რომელმაც ყურანის კანონები, ჰალალი და ჰარამი იცის და მოქმედებს იმის მიხედვით, რაც ყურანში წერია.“ (ქურთუბი, I, 26).





აბდულაჰ იბნ მესუდიც იმისათვის, რომ ნამდვილ ყურანის მცოდნედ ჩაითვალო, შემდეგ საჭიროებებს თვლის:

„ყურანის ზეპირმცოდნე ადამიანი (ჰაფიზი)

1. როცა ადამიანებს სძინავთ, უნდა გაიღვიძოს და ღვთისმსახურება შეასრულოს;

2. როცა ხალხი ჭამს, მან უნდა იმარხოს;

3. როცა სხვები მხიარულობენ და ერთობიან, მათი სამწუხარო დასასრულის გამო უნდა წუხდეს;

4. ადამიანები როცა იცინიან, მათი არარაობის გამო უნდა იტიროს;

5. როცა ხალხი საუბრობს, ის უნდა დუმდეს;

6. როცა ადამიანებს თავი მოსწონთ, ის მოკრძალებული უნდა იყოს;

ადამიანმა, რომელმაც ყურანი ზეპირად იცის, აუცილებელია

1. იტიროს;
2. დამწუხრდეს;
3. დარბაისელი და მცოდნე იყოს;
4. დადუმებული და დაფიქრებული იყოს.

ყურანის მცოდნე ადამიანი არ უნდა იყოს:

1. ქვისგულიანი;
2. უგულისყურო;
3. მყვირალა;
4. უცებ სიბრაზეს არ უნდა აჰყვეს.“ (აბუ ნუაიმი, ჰილიე, I, 130).

ალლაჰის შუამავალი ყურანს წაკითხვისთანავე ატარებდა ცხოვრებაში. ალლაჰის აიათებზე მაშინვე ფიქრობდა და ბრძანებებს ასრულებდა. როცა მოევლინებოდა აიათები, მაშინვე ალლაჰს ადიდებდა ისეთი გამოხატულებით, როგორიცაა „სუბჰანალლაჰ“





(დიდება ალლაჰს). სავედრებელი აიათები როცა მოევლინებოდა, მაშინვე ლოცვა-ვედრებას ასრულებდა. როცა მოევლინებოდა აიათები, რომლითაც ალლაჰს უნდა შეფარებოდა, მაშინვე მას აფარებდა თავს. (მუსლიმი, მუსფირუნი, 203; ნესაი, ქიამულ ლეილი, 25/1662).

ადამიანს მხოლოდ ასე შეუძლია თავის ხსნა. ცნობილი სწავლული მუჰამმედ ჰადიმი ამბობს:

„ყოველგვარი დარდისა და უბედურებისგან ხსნის ერთადერთი გზა, ყურანის მიხედვით ცხოვრებაა. ღვთისმსახურებითა და მორჩილებით იცხოვრეთ! განსაკუთრებით ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურებები —ჭეშმარიტებაზე ფიქრი, ყურანის სწორად კითხვის აღსრულებაა!“ ვინაიდან, ყურანის ამგვარად კითხვა, ალლაჰთან საუბარს ჰგავს“. (იხ. ჰადიმი, მეჯმუალურ რესაილი გვ. 112, 194, 200).

ჰადისში ვკითხულობთ: გამჩენი ღმერთი აღამაღლებს მათ, ვინც ამგვარი გულწრფელობით იკითხავს ყურანს და მის შესაბამისად იმოქმედებს, ხოლო დაამდაბლებს მათ, ვინც მის შესაბამისად არ მოქმედებს, წაკითხვის შემდეგაც კი. (მუსლიმი, მუსაფირინი, 269; ალი ელ ქარი მირქათი, IV, 620).

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ადამიანი, რომელიც დღე და ღამ ყურანითაა დაკავებული და მის შესაბამისად მოქმედებს, დგას იმ ადამიანთა სათავეში, ვისიც უნდა შეგვშურდეს. ისმება კითხვა: ასეთი პიროვნების რატომ უნდა შეგვშურდეს?! იმიტომ, რომ ყურანის ცოდნა ყველაზე დიდი სიმდიდრეა. ამგვარმა ადამიანებმა უნდა იცოდნენ მათთვის ბოძებული წყალობის ფასი და არ უნდა შეაცდინოს წარმავალმა, მაცდურმა ამქვეყნიურმა ინტერესებმა.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ყურანი ისეთი სიმდიდრეა, რომ მას სიღარიბე არ მოჰყვება (ე. ი. მას ვინც ყურანს ფლობს, ყველაზე დიდი ხაზინა გააჩნია) და არც არსებობს სხვა სიმდიდრე მის გარდა (ე. ი. ღვთიურ ხაზინას ვერანაირი მატერიალური სიმდიდრე ვერ გაუწევს მეტოქეობას).“* (ჰეისემი, VII, 158).

ძალიან მნიშვნელოვანია აბდულლაჰ იბნ მესუდის ქვემოთ მოცემული სიტყვა, რომელიც აჩვენებს თუ ყურანი რამდენად მნიშვნელოვანი სიმდიდრეა:

„ვისაც უნდა ცოდნა მიიღოს, ყურანის მნიშვნელობაზე დაფიქრდეს, თავად ყურანი და მისი განმარტებები წაიკითხოს! რადგან მასში წინაპრების ცოდნაცაა მოცემული და მომავალი თაობებისაც." (ჰეისემი, VII, 165; ბეიჰაქი, შუაბი, II, 331).

ჰუსეინ იბნ ფადი გადმოგვცემს:

მედინაში ერთდროულად ჩამოვიდა ბენი ქურაიზასა და ბენი ნადირის ებრაელების შვიდი ქარავანი. ქარავნებს სხვადასხვაგვარი ნაჭრები, სუნამოები, ძვირფასეულობა და ზღვის სხვადასხვა პროდუქტები ჰქონდათ.

მუსლიმებმა თქვეს:

„ნეტა, ეს ქონება ჩვენი ყოფილიყო, მისი საშუალებით გავძლიერებულიყავით და ისინი ალლაჰის გზაზე დაგვეხარჯა!"

ამაზედ უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

***„და ვფიცავ, შენ გიბოძეთ „შვიდი განმეორებადი"** (სურა ფათიჰა) **და დიდებული ყურანი! "*** (სურა ჰიჯრი, აიათი 87).

ე. ი. გამჩენი ღმერთი ბრძანებს „მე თქვენ ისეთი შვიდი აიათი გიწყალობეთ, რომ ისინი თქვენთვის ამ შვიდ ქარავანზე უფრო სასიკეთოა."

უზენაესი ალლაჰი სურა ჰიჯრის მომდევნო აიათში ბრძანებს:

***„ფრთხილად, მათგან ერთ ნაწილს, წარმავალი სიამოვნებისთვის ჩვენს მიერ მათთვის ბოძებულ წარმავალ ქონებას, თვალი არ დაადგა! დამწუხრდი მათ (ურწმუნოების) გამო და მორწმუნეების მფარველი იყავი, სულმდაბალი ნუ იქნები!"*** (სურა ჰიჯრი, აიათი 88); (ვაჰიდი გვ. 283).

ეიფა იბნ აბდი გადმოგვცემს:

როცა ერაყიდან ხარკი ჩამოვიდა, ხალიფა ომარმა და დამხმარეებმა აქლემების დათვლა დაიწყეს. ისინი იმაზე მეტი აღმოჩნ-





და, ვიდრე ხალიფა ომარი ﷺ ელოდებოდა, ამიტომ „ელჰემდული-ლლაჰ!“ (დიდება ალლაჰს) — წარმოთქვა. დამხმარეებმაც (აიათი იგულისხმეს და) თქვეს:

„მორწმუნეთა მბრძანებელო, ღმერთმანი ეს ყოველივე ალლაჰის წყალობაა.“

კეთილშობილმა ომარმა უპასუხა:

„არა, ცდებით. ეს არ არის ის, რასაც ალლაჰი აიათში ბრძანებს: ***„უთხარი: მხოლოდ ალლაჰის სიკეთით და წყალობით იხარონ!...“*** (სურა იუნუსი, აიათი 58). ალლაჰის წყალობები: ჭეშმარიტება, სუნნეთი და ყურანია. მორწმუნეები ამით გაიხარებენ. ეს ქონება შემდეგ აიათშია მოხსენიებული: **„იგი უკეთესია იმაზე, რასაც ისინი აგროვებენ...“** რადგან სხვა ქონება ადამიანების მოგროვილია.“ (იბნულ ჯევზი, მენაქიბი, გვ. 229).

**მეორე ჰადისი** გადმოგვცემს იმ ადამიანების ღირსებებს, ვინც ყურანის მიხედვით ცხოვრობს და ასევე იმ ჯილდოს შესახებ, რაც მათ საიქიოში ელოდებათ. გარეგნულად თუ შევხედავთ, ჰადისში მოთხრობილია იმ ჯილდოს შესახებ, რომელიც ყურანის შემსწავლელი ადამიანის დედ-მამას ებოძებათ, მაგრამ ბოლო წინადადება ნათლად გამოხატავს იმ ადამიანის ადგილს საიქიოში. თუკი მისი დედ-მამის თავზე დადგმული გვირგვინი ესოდენ ლამაზია, მაშინ თავად მისთვის მიცემული საფასური ვინ იცის რამდენად ძვირფასი და დიდებული იქნება. მაშ ასე, მუსლიმმა უნდა ეცადოს თავადაც ყურანის შესაბამისად იცხოვროს და შვილებიც მის მიხედვით აღზარდოს.

ადამიანები, რომლებიც ყურანს სწავლობენ, ასწავლიან და მის შესაბამისად ცხოვრობენ, ამქვეყნადაც, საფლავშიც და საიქიოშიც მის საფასურს მიიღებენ, საფლავში ადამიანების ჯილდოს შესახებ ალლაჰის შუამავალი ასე გვამცნობს:

*„ადამიანს, რომელმაც ყურანი ზეპირად იცის, მისი ზნეობის შესაბამისად ცხოვრობს და სიბრძნის სრულყოფილებას მიაღწევს, სიკვდილის ჟამს ალლაჰი მიწას მისი სხეულის შეუჭმელობას შთააგონებს. მიწაც ეტყვის:*





*„ღმერთო! როცა მის მკერდში შენი სიტყვაა, მისი სხეულის შეჭმა როგორ შემიძლია?“* (დეილემი, I, 284/1112; ალი ელ-მუთთაქა, I, 555/2488).

დღესაც გვხვდება იმის ცხადი მაგალითები, რომ ყურანის მცოდნე ადამიანების სხეულები საფლავებში არ იხრწნებიან.

ყურანის უარმყოფელებს კი საშინელი სატანჯველი ელოდებათ. უზენაესმა ალლაჰმა მუჰამმედ შუამავალს აჩვენა იმ ადამიანების სატანჯველი, რომლებსაც მიუხედავად იმისა, რომ ყურანი იციან, მთელი ღამე სძინავთ და მას საერთოდ არ იხსენებენ. ამის მიხედვით ადამიანის თავი, რომელმაც ყურანი დაივიწყა, განკითხვის დღემდე დიდი ქვით იჭეჭყება. (ბუხარი, ჯენაიზი, 93; თაბირი, 48).

ამ საშინელ სურათს თვალწინ წარმოგვიდგენს ერთი ჰადისი:

*„განკითხის დღეს ერთ კაცს მოიყვანენ. ყურანი მას ადამიანის სახით ეჩვენება. ადამიანმა სიცოცხლეში ყურანის ფარძები უგულებელყო, დადგენილი საზღვრები დაარღვია და ჰარამ საქმეებს სჩადიოდა. მისთვის ნაცნობი ღვთისმსახურებები არ აღასრულა და მის წინააღმდეგ იქცეოდა, ცოდვებს სჩადიოდა. ყურანი ამბობს:*

*„ღმერთო! ჩემი აიათები რა ცუდ კაცს მიეცი (ზეპირად ასწავლე)! საზღვრები გადალახა, ფარძები უარყო, ჩემს მიერ განმარტებული ღვთისმსახურებები მიატოვა და ჩაიდინა საქმეები, რომლებზეც ვამცნე, რომ აკრძალულია...*

*ყურანი ძალიან ბევრ მტკიცებულებას მოიყვანს ასეთი ადამიანის შესახებ, საბოლოოდ კი გამჩენი ღმერთი ეუბნება მას:*

*მოდი მას შენ დაგიტოვებ, შენ თვითონ განსაჯე!“*

*ისიც კაცს ხელს მოკიდებს და პირჩაღმა, თრევით ჯოჯოხეთისკენ მიათრევს. სანამ იქ არ ჩააგდებს, არ მოშორდება.*

*შემდეგ სხვა ადამიანს მოიყვანენ. ის დედამიწაზე ცხოვრებისას ყურანის დაწესებულ საზღვრებს იცავდა, ფარძებს ასრულებდა. ნაბრძანებ ღვთისმსახურებებს ასრულებდა და აკრძალულ*





*სამარცხვინო ქმედებებს გაურბოდა. ყურანი მის წინ გაჩერდება, მას დაიცავს და ასე იტყვის:*

*„ღმერთო! ჩემი აიათები რა კარგ ადამიანს ასწავლე! ჩემი საზღვრები დაიცვა. ფარძები შეასრულა, ჩემს გაცხადებულს დაემორჩილა და არ შესცოდა...“*

*ყურანი ამ ადამიანის შესახებ მტკიცებულებების მოყვანას დაიწყებს. საბოლოოდ დიადი ღმერთი ყურანს უბრძანებს:*

*„ის შენ ჩაგაბარე, შენ განსაჯე!“*

*ამის შემდეგ ადამიანის სახემიღებული ყურანი მას ხელს მოკიდებს, გვერდიდან არ მოშორდება. მას თეთრი ატლასის ტანსაცმელს ჩააცვამს, თავზე მეფის გვირგვინს დაადგამს და მეფეების ფინჯნით წყალს შესთავაზებს.“* (ჰეისემი, VII< 160-161, ბეზზარი, 2337).

ალლაჰის შუამავალი იმ ადამიანების, რომლებიც ყურანის კითხვას და მისი შესაბამისად ცხოვრებას უარყოფენ, ამქვეყნადაც მომჩივანი იქნება და საიქიოშიც. მორწმუნისათვის რა მძიმე მდგომარეობაა შუამავლის მომჩივანობა მაშინ, როცა მისი შუამდგომლობა ესაჭიროება! აიათში ნაბრძანებია:

***„შუამავალმა თქვა: „ღმერთო ჩემო!უეჭველად, ჩემმა ხალხმა მიატოვა ეს ყურანი!“*** (სურა ფურყანი, აიათი 30).

ეს საჩივარი შეიცავს როგორც ყურანის ურწმუნოებასა და მის წინააღმდეგ გამოსვლას, ასევე შეიცავს მის ნამახარობლევებისა და გაფრთხილებებისთვის უყურადღებობის და განსაკუთრებით მისი კითხვის უარყოფას. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ყურანს ისწავლის, მას ხშირ-ხშირად არ წაიკითხავს და სახეში არ შეხედავს, განკითხვის დღეს ყურანი იმ ადამიანს ხელს მოკიდებს და ღმერთთან უჩივლებს:*

*სამყაროს გამჩენო! ამ ადამიანმა მე უარმყო და ჩემგან შორს დადგა. ჩვენს შორის სამართალი შენ გაარჩიე!*“ (ქურთუბი, XIII, 27-28; ალუსი, ფაჰულ მეანი, XIX, 14).

არსებობენ ადამიანები, რომლებიც ყურანს ისწავლიან, მის შესაბამისად არ იცხოვრებენ და მას ამქვეყნიური ინტერესებისთვის გამოიყენებენ. მუაზ იბნ ჯებელი ასეთი ადამიანების შესახებ ძალიან მნიშვნელოვან გაფრთხილებას გადმოგვცემს, რომელიც სავარაუდოდ მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ აქვს მოსმენილი:

ის ამბობს:

„უეჭველია, რომ წინ არეულობა იქნება. იმ დროს ქონება გამრავლდება, ყურანი აიხსნება, მორწმუნე, ურწმუნო, კაცი, ქალი, მონა, ბატონი, დიდ-პატარა — ყველა ყურანს აიღებს და წაიკითხავს." ახლოა დღე, როცა ადამიანები იტყვიან:

„ამ ადამიანებს რა ემართებათ, მიუხედავად იმისა, რომ ყურანს ვკითხულობ, არ მემორჩილებიან? ისინი არ დამემორჩილებიან მანამ, სანამ რწმენის სახელით ყურანის საწინააღმეგო რამეებს არ ვიტყვი.

ამის შემდეგ ვინმეზე დამორჩილებას ერიდეთ! ვინაიდან, ეს შუამავლის შემდეგ სააშკარაოზე გამოსული მცდარობა და უკუღმართობაა. მე თქვენ გაფრთხილებთ, რომ ბრძენმა ადამიანებმა გზას არ აგაცდინოთ, რადგან ეშმაკი ამაო სიტყვებს ზოგჯერ სწავლულების ენით ამბობს. ზოგჯერ ფარისევლები მართალ სიტყვას ამბობენ."

მათ შორის ერთმა იკითხა:

„ალლაჰმა შეგვიწყალოს, როგორ მივხვდეთ სწავლული ადამიანის მცდარი სიტყვა და ფარისევლების მართალი ნათქვამი?"

მუაზმა შემდეგი პასუხი გასცა:

„დიახ, შენ ერიდე სიტყვებს, რომელმაც იმ სწავლულს დიდება მოუპოვა, რომლებიც შენ უწესრიგოდ გეჩვენება და ფიქრობ: „ნეტა აქ რა იგულისხმებაო?" მაგრამ ამგვარმა ფიქრებმა მისი სიტყვების მოსმენაზე უარი არ უნდა გათქმევინოს! რადგან ყოველთვის შესაძლებელია ამ სიტყვების ჭეშმარიტებისკენ შემობრუნება. როდესაც შენ ჭეშმარიტებას ყურს მოჰკრავ, მაშინვე ჩაეჭიდე, რადგან ჭეშმარიტებაში სინათლე დევს!" (აბუ დავუდი, სუნნეთი, 6/4611).





## გ. ყურანით მკურნალობა

٨٧. عَنْ عَلِيٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«خَيْرُ الدَّوَاءِ اَلْقُرْآنُ».

**87.** კეთილშობილი ალის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველაზე კარგი მკურნალი ყურანია.“* (იბნ მაჯე, თიბი, 28, 41).



٨٨. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«عَلَيْكُمْ بِالشِّفَاءَيْنِ: اَلْعَسَلِ وَالْقُرْآنِ».

**88.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადამოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მე თქვენ ორ სამკურნალო საშუალებას გირჩევთ: თაფლს და ყურანს.“* (იბნ მაჯე, თიბი, 7).

### განმარტებები:

უზენაეს ალლაჰს არ გაუჩენია დარდი, რომელსაც წამალი არ მოეძებნებოდეს.

როცა შუამავალს ჰკითხავდნენ:

„ალლაჰის შუამავალო, ვიმკურნალო?“

ის პასუხობდა:





*„იმკურნალეთ! ღმერთმა მოხუცებულობის გარდა ყველა დარდის წამალი გააჩინა.“* (აბუ დავუდი, თიბი, 1/3855; იბნ-მაჯე, თიბი, 1).

მაგრამ ალლაჰის შუამავალი აუცილებლად თვლიდა სამკურნალო საშუალებებად ჰალალი ნივთიერებების გამოყენებას. ბრძანებდა:

*„ჰარამი სამკურნალოდ არ გამოიყენოთ!“* (აბუ დავუდი, თიბი, 11/3874).

ადამიანებს, რომლებიც ამბობდნენ რომ ღვინო სამკურნალო საშუალებაა, ეუბნებოდა:

*„ის არა წამალი არამედ, დარდია.“* (თირმიზი, თიბი, 8/2046).

ყველაფრის ბატონ-პატრონმა ღმერთმა ყველა შემთხვევა მიზეზთან დააკავშირა, რადგან ღმერთმა ეს ქვეყანა შექმნა როგორც მიზეზთა სამყარო. ამიტომ, ავადმყოფობის მკურნალობა წამლებს გადააბარა. აქედან გამომდინარე, ავადმყოფობით მედიცინაა დაკავებული. ამასთან ერთად, ალლაჰი არასდროს უარყოფს ვედრების საჭიროებას და სარგებელს. ისე, როგორც ყველაფერში, ავადმყოფობაშიც ვედრება უკიდურესად მნიშვნელოვანია, რადგან ყველაფერი ალლაჰის ხელშია. შუამავალმა ძალიან ბევრი ვედრება გადმოგვცა, რომელიც ავადმყოფებმა უნდა წაიკითხონ. შუამავალი ავადმყოფებისთვის ვედრებებთნ ერთად ყურანიდანაც კითხულობდა ზოგიერთ აიათსა და სურას და ამგვარად მოქმედთ აქებდა.

როგორც ჰადისი გვამცნობს, ყურანი ყველაზე კარგი სამკურნალო საშუალებაა და ამიტომაც მორწმუნეებმა წამლებთან ერთად ვედრებები და ყურანის კითხვა არასდროს უნდა მიატოვონ. ვინაიდან, წამლებით, საკვებით და ვიტამინებით ავადმყოფობის მკურნალობისას ალლაჰის შექმნილ საშუალებას გვერდს ვერ აუვლი. ნამდვილი მკურნალი მხოლოდ უზენაესი ალლაჰია. გამომდინარე აქედან, ერთი მხრივ უნდა გამოვიყენოთ მკურნალობისთვის ყველა საშუალება, მეორე მხრივ ალლაჰისგან განკურნება უნდა ვითხოვოთ, ღმერთს უნდა ვევედროთ და ყურანი უნდა ვიკითხოთ.





ყურანი ჭეშმარიტებისა და მკურნალობის წყაროა. ის გულების, სხეულებისა და სულებისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი წამალია. სხეულის და სულის მკურნალობისთვის, ადამიანური და ღვთიური მედიცინა, ასევე ზოგჯერ მათ სამკურნალოდ დედამიწის და ზეციური წამლების გაერთიანებაა საჭირო. მხოლოდ ზეციური წამალი უფრო სულიერი ავადმყოფობებისთვისაა. ამასთან ერთად, არის ბევრი ისეთი დაავადება, რომელთა წინააღმდეგ მატერიალური წამლები უძლურია, მაგრამ მათი განკურნება ყურანს შეუძლია. (რაზი, XXI, 29, ელმალილი, V, 3195).

სწორი არ არის ვიფიქროთ, სამყაროს ღმერთის მოვლენილი ყურანი ავადმყოფებს სარგებელს არ მოუტანს, მაშინ როცა ზოგიერთი ადამიანური სიტყვებიც კი ახდენს გავლენას და აძლევს მათ სარგებელს. სამართლიანად თუ შევხედავთ, გულწრფელად და იმედით წაკითხული ყურანი ძალიან ბევრ დაავადებას კურნავს.

ალლაჰის შუამავალს ავადმყოფობისა და დარდის გამო ყურანის კითხვა არასდროს უარყვია. ძვირფასი აიშე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ლოგინში დაწოლისას, „იჰლასის“ „ფელეყისა“ და „ნასის“ სურეებს წაიკითხავდა, ხელებზე შეიბერავდა, შემდეგ ხელებს სახეზე და სხეულზე, მოისვამდა. როცა შეწუხდებოდა, ამის გაკეთებას მისთვის მე მთხოვდა.“ (ბუხარი, თიბი, 39).

ძვირფასი აიშე შემდეგს გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ავადმყოფებს, რომელთაც უკურნებელი სენი სჭირდათ, სურებს: „ფელეყს“ და „ნასს“ წაუკითხავდა, შემდეგ ხელებზე შეიბერავდა და სახეზე მოუსვამდა. ავადმყოფობა რომ ურთულდებოდათ ამ სურებს მე ვკითხულობდი, ხელებზე ვიბერავდი და მათ სახეზე ვუსვამდი.“ (ბუხარი, თიბი, 32).

ერთმა კაცმა სელემე იბნ ექვას მუხლზე დარტყმის კვალი შეამჩნია და ჰკითხა:

„ეს რა არის?“

სელემემ თავს გადამხდარი ამბავი მოუთხრო:





„ეს დარტყმა ჰაიბერის ომში მივიღე. იქ მყოფმა ადამიანებმა ყვირილი დაიწყეს:

„სელემე მოკვდა!“

შუამავალი ჩემთან მოვიდა და სამჯერ პირში ჩამბერა. ერთი საათის შემდეგ თავს კარგად ვგრძნობდი.“ (აბუ დავუდი, თიბი, 19/3894).

ალლაჰის შუამავალი თვალნაცემის კითხვას ბრძანებდა. ერთხელაც უმმუ სელემეს ოთახში შუამავალმა ერთი ფერმკრთალი გოგონა დაინახა, რომელსაც სახეზე სიყვითლე გადაჰკრავდა. ბრძანა:

„*ეს საბრალო გოგონა თვალნაცემია. მას უკითხეთ*“ (ბუხარი, თიბი, 35).

აბუ საიდი გადმოგვცემს:

„ჩვენ ალლაჰის შუამავლის, ლაშქრობაში გაგზავნილი ჯარისკაცები ვიყავით. ერთ ადგილზე გავჩერდით. ჩვენთან ერთი მოსამსახურე მოვიდა და გვითხრა:

„ჩვენი ტომის მეთაურს შხამიანმა გველმა უკბინა. მას რომ მიხედონ, ის მამაკაცები ახლა ჩვენთან არ არიან. თქვენთან არის ისეთი ვინმე, მკურნალობის მიზნით რომ კითხულობს?“

ერთმა ჩვენთაგანმა, რომელსაც კარგად არ ვიცნობდით, ავადმყოფს შეულოცა. კაცი განიკურნა. ამისთვის მას ოცდაათი ცხვარი მისცეს. მან კი ჩვენ ცხვრის რძე დაგვალევინა. ვკითხეთ:

„შენ იცოდი როგორ უნდა შეგელოცა?“

„არა, მე მხოლოდ სურა „ფათიჰა“ წავუკითხე.“

მას ვუთხარით:

„ალლაჰის შუამავალზე შეკითხვამდე ცხვრებს არ შეეხო!“

მედინაში ჩასვლისთანავე ამის შესახებ ალლაჰის შუამავალს ვუამბეთ. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:





*„ვინ გითხრა, რომ „ფათიჰა“ შელოცვაა? მოცემული ცხვრები გაინაწილეთ და მეც წილი მარგუნეთ!*“ (მუსლიმი, სელამი, 66, 65; ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 9; იჯარე, 16; თიფი, 33, 39).

ერთ სხვა ჰადისში შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სურა „ფათიჰაში“ ყველა დაავადების წამალი დევს.*“ (დარიმი, ფედაილულ ყურანი, 12).

ილაქა იბნ საჰარა შუამავალთან მივიდა და ისლამი მიიღო. შემდეგ, როცა შუამავალისგან წამოვიდა, გზაში შეხვდა ადამიანთა ჯგუფს, რომელთაც ერთი გიჟი კაცი ჯაჭვით დაებათ. გიჟის ოჯახმა მას ჰკითხა:

„როგორც ვიცით, თქვენმა ამხანაგმა (შუამავალმა) სასიკეთო რამეები მოიტანა. შენ ხომ არ იცი, ისეთი რამ გიჟს რომ უმკურნალო?“

ილაქა შემდეგს გადმოგვცემს:

„ამის შემდეგ მე გიჟს ფათიჰას სურა შევულოცე. კაცი განიკურნა. მათ კი, ამ შელოცვის სანაცვლოდ ასი ცხვარი მომცეს. შუამავალთან მივედი, ეს ამბავი მოვუყევი და ვკითხე: ეს ცხვრები ჩემთვის ჰალალი იყო თუ არა.

„ყურანის გარდა სხვა რამ წაიკითხე?“

„არა-მეთქი“, — ვუპასუხე.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ისინი აიღე! სიცოცხლეს ვფიცავ, უსარგებლო და ბათილი რამის შელოცვის სანაცვლოდ საფასურის აღებაა ცოდვა, შენ კი ჭეშმარიტი მკურნალობის სანაცვლოდ აიღე ანაზღაურება!*“ (აბუ დავუდი, თიბი, 19/3896, ბუიუ, 37/3420; აჰმედი, V, 211).

შუამავალმა ამ თანამიმდევარს „სურა „ფათიჰას“ გარდა სხვა რამ წაიკითხე თუ არაო“ იმიტომ ჰკითხა, რომ გაეგო მასში უმეცრების დროინდელი ცრუმორწმუნეობა ხომ არ ერია. როცა გაიგო, რომ მსგავსი არაფერი იყო, უთხრა, ანაზღაურება ჰალალიაო.





ჯაბირი ასე გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალთან ერთად ვისხედით. ერთ-ერთ ჩვენგანს მორიელმა დაკბინა. მეორემ იკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, შევულოცო?“

მან ბრძანა:

„*ძმის დახმარების ძალა ვისაც შესწევს, მაშინვე მის საშველად გაიქცეს!*“ (მუსლიმი, სელამი, 61, 62, 63; აჰმედი, III, 302, 304).

ღმერთზე ვედრებითა და შელოცვით მკურნალობა უმეცრების პერიოდიდან ცნობილი მეთოდი იყო, მაგრამ ავადმყოფზე ნათქვამ სიტყვებში პოლითეიზმის სიტყვები ერია. ამიტომაც შუამავალმა პირველ ხანებში შელოცვა აკრძალა, შემდეგ ბრძანა: „მოიტანეთ, თქვენი შელოცვები მე მაჩვენეთ!“ იქიდან ამოიღო ის, რაც მცდარი იყო და დანარჩენის ნება დართო.

სწავლულები ნებადართულად თვლიან შელოცვებს, რომლებიც შემდეგ სამ პირობას აკმაყოფილებს:

ა. შეიცავს ალლაჰის დიდებას, სახელებსა და თვისებებს;

ბ. არაბულ ან სხვა რომელიმე გასაგებ ენაზეა;

გ. უნდა გვწამდეს, რომ უზენაესი ალლაჰი მოიღებს მოწყალებას და ამგვარად გვეშველება, და არა იმის, რომ შელოცვა მაშინვე სარგებელს მოგვიტანს. (იხ. იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, X, 206).

შელოცვა დაშვებულია მაშინ, როცა იგი შეიცავს ყურანის აიათებს, უზენაესი ალლაჰის სახელებსა და თვისებებს, ხოლო მნიშვნელობა გასაგებია. გაუგებარი სიტყვებით, ნაწყვეტ-ნაწყვეტი ბგერებით, უცნობი სახელებით შესრულებული შელოცვა ჰარამია. შელოცვა, რომელიც შეიცავს ვედრებას და დახმარებას უზენაესი ალლაჰის გარდა სხვა არსებების, სასტიკად აკრძალულია, წარმართულია.

ჰადისში, სადაც ნათქვამია: „*ვისაც ჯადო არც თავად გაუკეთებია და არც სხვისთვის გაუკეთებინებია*“, ისინი განსჯის გარეშე სამოთხეში შევლენო უმეცრების პერიოდი იგულისხმება.





მკურნალობისას ყურანის ყველაზე მეტად გამოყენებული მეთოდი სამკურნალო აიათის წაკითხვაა. ქუშეირს, გადმოცემის მიხედვით, შვილი გაუხდა ავად. მისი მდგომარეობა იმდენად გართულდა, რომ სიცოცხლის იმედი გადაეწურათ. იმამ ქუშეირს შუამავალი ესიზმრა და შვილის მდგომარეობა იმას უამბო. ალლაჰის შუამავალმა, მას ყურანში მოცემული სამკურნალო აიათები შეახსენა და მათი წაკითხვა ურჩია. ქუშეირმა შუამავლის რჩევა შეასრულა და მისი შვილი მოკლე ხანში განიკურნა. (იხ. ალუსი, XV, 145).

სამკურნალო აიათები შემდეგია:

وَيَشْفِ صُدُورَ قَوْمٍ مُؤْمِنِينَ

***„...ხოლო მორწმუნე ხალხის გულებს შვებას მოჰგვრის.“*** (სურა თევბე, აიათი 14).

وَشِفَآءٌ لِمَا فِي الصُّدُورِ

***„...განკურნებად იმისა, რაც გიზით გულებში...“*** (სურა იუნუსი, აიათი 57).

يَخْرُجُ مِنْ بُطُونِهَا شَرَابٌ مُخْتَلِفٌ اَلْوَانُهُ فِيهِ شِفَآءٌ لِلنَّاسِ

***„...მისი მუცლიდან გამოდის სხვადასხვა ფერის სასმელი, რომელშიც ხალხთათვის განკურნებაა....“*** (სურა ნაჰლი, აიათი 69).

وَنُنَزِّلُ مِنَ الْقُرْاٰنِ مَا هُوَ شِفَآءٌ وَرَحْمَةٌ لِلْمُؤْمِنِينَ

***„და ვავლენთ ყურანიდან იმას, რაც განკურნება და წყალობაა მორწმუნეთათვის...“*** (სურა ისრა, აიათი 82).

وَاِذَا مَرِضْتُ فَهُوَ يَشْفِينِ

***„და როცა ავად ვხვდები, სწორედ იგია, რომელიც გამომაკეთებს!“*** (სურა შუარა, აიათი 80).

قُلْ هُوَ لِلَّذِينَ اٰمَنُوا هُدًى وَشِفَاءٌ

***„...უთხარი: იგი (ყურანი) იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს, ჭეშმარიტი გზაა და განკურნებაა....“*** (სურა ფუსსილეთი, აიათი 44).

კითხვით მკურნალობისას გულწრფელობა ძალიან მნიშვნელოვანია. იმისათვის, რომ ამ მეთოდმა სარგებელი მოგვცეს, დღე და ღამ გულწრფელად მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად და ყურანის შესაბამისად უნდა ვიმოქმედოთ. ადამიანის ჩადენილი ქმედებები, ნათქვამი სიტყვები, წაკითხული აიათები და ვედრებები შესაბამისობაში თუ იქნება, ყურანით განკურნება უფრო მალე მოხდება.

იბნ ყაიმ ელ-ჯევზიე გადმოგვცემს შემდეგ განმარტებას იმასთან დაკავშირებით, რომ ყურანი კურნავს როგორც სულის, ისე სხეულის დაავადებებს:

ყურანი გულისა და სხეულის, ამქვეყნიური და საიქიო ყველა დაავადებისთვის სამკურნალო საშუალებაა. მაგრამ ყველას მისით მკურნალობა არ შეუძლია. თუკი ავადმყოფი მისი საშუალებით ლამაზი ფორმით, ღრმა რწმენით, სრული გულწრფელობით, ყველა წესის დაცვით იმკურნალებს ავადმყოფობა მას წინააღმდეგობას ვერ გაუწევს. როგორ შეძლებს ავადმყოფობამ წინააღმდეგობა გაუწიოს ცისა და მიწის გამჩენი ღმერთის სიტყვას? ის სიტყვა მთებზედ რომ ჩამოსულიყო, მათ გააცამტვერებდა; დედამიწაზე რომ ჩამოსულიყო, მას ნაკუწ-ნაკუწ აქცევდა. არ არსებობს გულის ან სხეულის არც ერთი დაავადება, რომლისგან თავდაცვის გზასაც ყურანი არ გვიჩვენებდეს! მაგრამ ამის გამოყენება შეუძლიათ მხოლოდ იმ ადამიანებს, ვისაც ალლაჰი წიგნების გაგების შესაძლებლობას აძლევს.

**მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ყურანთან ერთად თაფლით მკურნალობასაც გვირჩევს.

გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ ფუტკრის მიერ დამზადებული სხვადასხვა ფერის თაფლი, სამკურნალო საშულებაა.





ამის გამო, ალლაჰის შუამავალი ﷺ, რომელსაც ტკბილეულობა და თაფლი უყვარდა, ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„მკურნალობა სამ რამეს შეუძლია:*

*1. თაფლის შარბათის დალევას;*

*2. სისხლის გამოღებას;*

*3. ცეცხლით დადაღვას, მაგრამ ჩემი მიმდევრების ცეცხლით დადაღვას ვკრძალავ (თუ ეს აუცილებელი არ იქნება).“* (ბუხარი, თიბ, 3).

ალლაჰის შუამავალი თავის ავადმყოფ თანამიმდევრებს თაფლის შარბათის დალევას ურჩევდა. აბუ საიდ ელ ჰუდრი გადმოგვცემს:

„ერთი კაცი მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივიდა და ჰკითხა:

„ჩემს ძმას კუჭის ტკივილი აწუხებს, რა ვქნა?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მას თაფლის შარბათი დაალევინე!“*

კაცი ასეც მოიქცა. რამდენიმე ხნის შემდეგ ისევ მივიდა და უთხრა:

„თაფლის შარბათი დავალევინე, მაგრამ ამან ის უფრო შეაწუხა.“

კაცი ამგვარად სამჯერ მივიდა და წავიდა. ბოლოს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„უეჭველია, რომ უზენაესი ალლაჰი სიმართლეს ამბობს. შენი ძმის მუცელი კი ტყუის!“*

ამის შემდეგ იმ კაცმა ძმას კიდევ ერთხელ დაალევინა თაფლის შარბათი და ავადმყოფიც გამოჯანმრთელდა. (ბუხარი, თიბი, 4; მუსლიმი, სელამი, 91).

შუამავლმა ბოლო სიტყვით გვამცნო, რომ აიათი, რომელიც გვამცნობს თაფლი სამკურნალო საშულებაა, ჭეშმარიტია და ეს ყველა მუსლიმს ყოველგვარი ეჭვის გარეშე უნდა სჯეროდეს.





## დ. ყურანის შუამდგომლობა

٨٩. عَنْ أَبِي أُمَامَةَ الْبَاهِلِيِّ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«اقْرَءُوا الْقُرْآنَ فَإِنَّهُ يَأْتِي يَوْمَ الْقِيَامَةِ شَفِيعًا لِأَصْحَابِهِ».

**89.** აბუ უმამე ელ ბაჰილის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყურანი წაიკითხეთ! რადგან ის განკითხვის დღეს თავის მკითხველს შესაბამისად მცხოვრებს შუამდგომლობას გაუწევს.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 252).



٩٠. عَنِ النَّوَّاسِ بْنِ سَمْعَانَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ يَقُولُ: سَمِعْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«يُؤْتَى بِالْقُرْآنِ يَوْمَ الْقِيَامَةِ وَأَهْلِهِ الَّذِينَ كَانُوا يَعْمَلُونَ بِه فِي الدُّنْيَا تَقْدُمُهُ سُورَةُ الْبَقَرَةِ وَآلِ عِمرَانَ» وَضَرَبَ لَهُمَا رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ثَلَاثَةَ أَمْثَالٍ مَا نَسِيتُهُنَّ بَعْدُ قَالَ:

«كَأَنَّهُمَا غَمَامَتَانِ أَوْ ظُلَّتَانِ سَوْدَاوَانِ بَيْنَهُمَا شَرْقٌ أَوْ كَأَنَّهُمَا حِزْقَانِ مِنْ طَيْرٍ صَوَافَّ تُحَاجَّانِ عَنْ صَاحِبِهِمَا».

**90.** ნევვას იბნ სემანის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს იმ ადამიანებს, ვინც ამქვეყნად ყურანის შესაბამისად ცხოვრობდა განკითხვის მოედანზე მიიყვანენ. ამ*





*დროს ყურანის წინ, სურეები „ბაყარა“ და „ალი იმრანიც“ იქნება.“*

ალლაჰის შუამავალმა ამ ორი სურის შესახებ სამი შედარება მოიყვანა, ისინი ჯერ კიდევ მახსოვს. ალლაჰის შუამავალმა ასე გააგრძელა:

*„ისინი თითქოს ორ ღრუბელს ან ორ საჩრდილობელს ჰგავანან, მათ შორის ერთი შუქი ბრწყინავს, ან კიდევ ისინი თითქოს ცაზე ფრთაგაშლილ ჩიტების ორ ჯგუფს ჰგავან. ისინი მათ წამკითხავ ადამიანებს იცავენ.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 253 აგრეთვე იხ. თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 5/2883).



٩١. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عَمْرٍو قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «يُقَالُ لِصَاحِبِ الْقُرْآنِ: اقْرَأْ وَارْتَقِ وَرَتِّلْ كَمَا كُنْتَ تُرَتِّلُ فِي الدُّنْيَا فَإِنَّ مَنْزِلَكَ عِنْدَ آخِرِ آيَةٍ تَقْرَؤُهَا».

**91** აბდულლაჰ იბნ ამრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანს, რომელიც ყურანს კითხულობს და მის შესაბამისად ცხოვრობს, საიქიოში ასე ეტყვიან:*

*„წაიკითხე და ამაღლდი! როგორც დედამიწაზე კითხულობდი, ისე წაიკითხე, შენი საფეხური შენს მიერ წაკითხული ბოლო აიათის დონემდე ამაღლდება.“* (აბუ დავუდი, ვითრ, 20/1464, თირმიზი, ფედილულ ყურანი, 18/2914)

## განმარტებები:

ყურანი მოვლენილი იქნა ადამიანების ამქვეყნიური და საიქიო ბედნიერების უზრუნველსაყოფად. ბედნიერების მთავარი მიზანი საიქიოა. ყურანის ყველაზე მნიშვნელოვანი მიზანია





ალლაჰის მონა-მსახურებს, მარადიული სამყაროს სიმშვიდე და ბედნიერება მოაპოვებინოს.

ადამიანები, რომლებიც მის ბრძანებებსა და აკრძალვებს ემორჩილებიან, ამქვეყნიური და საიქიო ხსნის მოპოვებასთან ერთად, ყურანის შუამდგომლობასაც დაიმსახურებენ. ასე უფრო ამაღლდებიან. ამას ალლაჰის შუამავალი **პირველ ჰადისში** გვაამცნობს:

*„ყურანი წაიკითხეთ! რადგან ის განკითხვის დღეს თავის მკითხველს, შესაბამისად მცხოვრებს შუამდგომლობას გაუწევს.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 252).

ერთ სხვა ჰადისში კი გვამცნობს:

*„ვინც ალლაჰის წიგნიდან ერთ აიათს ისწავლის, განკითხვის დღეს ის აიათი მას გაღიმებული შეხვდება.“* (ჰეისემი, VII, 161).

აქ ყურადღება განსაკუთრებით შუამდგომლობაზეა გამახვილებული. საუბარია იმ ადამიანებზე, რომლებიც მას კითხულობენ და შესაძლებლობების ფარგლებში მის შესაბამისად ცხოვრებენ და არა იმათზე, ვინც მისი შინაარსის გაუგებლად, მასზე დაუფიქრებლად მხოლოდ კითხულობენ. ალი ელ ქარი ამბობს, რომ ყურანი ასეთ ადამიანებს შუამდგომლობას არ გაუწევს. პირიქით, მოწმედ გამოვა, რადგან ყურანი არა მხოლოდ წასაკითხად, არამედ იმისთვის იქნა გამოგზავნილი, რომ პიროვნულ და საზოგადოებრივ ცხოვრებაში იქნეს გამოყენებული.

ადამიანები, რომლებიც ყურანს ისწავლიან, სხვასაც ასწავლიან და ცხოვრებაში გაატარებენ, ალლაჰის საყვარელი მონა-მსახურები არიან. ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„უეჭველია, რომ ადამიანებს შორის არიან ისეთები, ვინც ალლაჰთან ახლოა!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, ისინი ვინ არიან?“

მან უპასუხა:





*„ისინი არიან ადამიანები, ვინც ყურანის, ალლაჰის ნება-სურვილების შესაბამისად, განსაკუთრებულად ცხოვრობს.“* (იბნ-მაჯე, მუქადდიმე, 16).

როგორც ჰადისშია ნათქვამი განკითხვის დღეს ყურანი მის წამკითხავ და კანონების შესაბამისად მცხოვრებ ადამიანებს მოწმედ დაუდგება და მათი მიტევებისთვის შუამდგომლობას გასწევს. უზენაესი ალლაჰიც ამ ადამიანებს მოწყალებით მოექცევა.

ამ თემასთან დაკავშირებით სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს ყურანი ფერწასული კაცის სახით მოვა და იტყვის:*

*„მე ვარ ის, ვინც შენ ღამე უძილოდ და დღე უწყლოდ დაგტოვე!“* (იბნ მაჯე, ედები, 32).

ე. ი. ადამიანებს, რომლებიც ამქვეყნად სიძნელეებს იტანდნენ, რათა ყურანის შესაბამისად ეცხოვრათ, ყურანი იმდენად დაეხმარება რომ ქანცი გაუწყდება. ალლაჰის შუამავალმა ეს გამოხატულება იმისთვის გამოიყენა, რომ ადამიანებისთვის მიეხვედრებინა განკითხვის საშინელ წამს ყურანის შესაბამისად მოქმედთ რაოდენ დიდი დახმარება, განსჯის სიადვილე ელოდებათ. იმდენად დიდი დახმარება, რომ იმ დღის მხურვალებასა და სატანჯველს ველარ შეიგრძნობენ.

გამჩენი ღმერთი ასეთ მონა-მსახურებს არ გატანჯავს. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ყურანი იკითხეთ... რადგან ალლაჰი არ დასჯის გულს, რომელშიც ყურანია.“* (დარიმი, ფედაილი ყურანი, 1).

**მეორე ჰადისი,** მას შემდეგ რაც გვამცნობს, რომ ყურანი ადამიანებს განკითხვის დღეს შუამდგომლობას გაუწევს, განსაკუთრებით სურების — „ბაყარასა“ და „ალი-იმრანის“ შუამდგომლობას უსვამს ხაზს.

იმისათვის, რომ ამ სურების ღირსებები გვამცნოს, ჰადისის გაგრძელებაში ალლაჰის შუამავალს ამ სურების სამი შედარება მოჰყავს.





ყურანის ერთი სურის მეორე სურაზე, ერთი აიათის მეორე აიათზე მაღლა დაყენება ღრმა აზრისა და შინაარსის მატარებელია. სურები: „ბაყარა" და „ალი-იმრანი" კი, სადაცაა სრულიად რწმენის მომცველია.

ეს თქმულება აჩვენებს, რომ თავისი შინაარსის მიხედვით, სურა „ბაყარა" ძალიან მდიდარია და ამიტომაც შეიძლება უფრო ღირსეულად ჩაითვალოს.

ერთხელ შუამავალი ჯარისკაცებთან მივიდა. მათ ყურანი წააკითხა. თითოეულმა მათგანმა ალლაჰის აიათებისგან წაიკითხა ის, რაც ზეპირად იცოდა. ალლაჰის შუამავალი თავის ყველაზე ახალგაზრდა თანამიმდევართან მივიდა და ჰკითხა:

*„მეგობარო! შენ ზეპირად რა იცი?"*

მან უპასუხა:

„ზეპირად ესა და ეს სურები და კიდევ სურა „ბაყარა" ვიცი!"

*„სურა „ბაყარა" ზეპირად იცი?"*

„დიახ!"

*„ამათი მეთაური შენ იქნები, რადგან ეს სურა სადაცაა მთელ რწმენას მოიცავს!"*

ერთ-ერთმა წინამძღოლმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! იმის შიშმა, რომ მისი შინაარსის შესაბამისად ვერ ვიცხოვრებდი, სურა „ბაყარას" დაზეპირებაში ხელი შემიშალა."

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„ყურანი ისწავლეთ, იკითხეთ, აკითხეთ და მის შესაბამისად იმოქმედეთ! რადგან ადამიანი, რომელიც ყურანს სწავლობს, კითხულობს და სხვასაც აკითხებს, მუშკით სავსე გუდასა ჰგავს, ყველგან მის სასიამოვნო სუნს აფრქვევს; ხოლო ადამიანი, რომელიც ყურანს ისწავლის და მის შესაბამისად არ იმოქმედებს, იმ გუდას ჰგავს, რომელიც მუშკითაა სავსე, მაგრამ თავი შეკრული აქვს."* (თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 2/2876; ჰეისემი, VII, 161).





**მესამე ჰადისში** გადმოცემულია, თუ როგორ ამაღლდებიან სამოთხეში მორწმუნეები, რომლებიც ყურანის წესებს წაიკითხავენ და მათ ცხოვრებაში გაატარებენ. ისინი სამოთხეში იმ საფეხურამდე ამაღლდებიან ამქვეყნად რამდენადაც ექნებათ ყურანთან კავშირი.

ამ ჰადისის შინაარსის, სხვა ჰადისიც არსებობს:

*„განკითხვის დღეს ყურანი მივა და ადამიანის შესახებ, რომელიც მის შესაბამისად ცხოვრობდა, ასე იტყვის:*

*„ღმერთო ის შეამკე!"*

*ამაზედ ამ ადამიანს ღირსების გვირგვინს დაადგამენ.*

*ყურანი იტყვის:*

*„ღმერთო მას უფრო მეტი უწყალობე!"*

*ამჯერად ამ ადამიანს ღირსების ტანსაცმელს ჩააცვამენ.*

*ყურანი იტყვის:*

*„ღმრეთო, მისგან კმაყოფილი იყავი!*

*უზენაესი ალლაჰიც ამ ადამიანისგან კმაყოფილი გახდება და ეტყვის:*

*„წაიკითხე და ამაღლდი!"*

*ყოველ წაკითხულ აიათზე მისი მდგომარეობა უმჯობესდება."* (თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 18/2915).

მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე ﷺ გადმოგვცემს:

„სამოთხის საფეხურები ყურანის აიათების რაოდენობისაა. სამოთხეში მოხვედრილთა შორის არ არის ყურანის მკითხავზე უფრო ღირსეული." (იბნ აბუ შეიბე, მუსანნეფი, VI, 120/29952).

იმ დღეს სამოთხის ყველაზე მაღალ საფეხურზე ამაღლდება ის, ვინც ყურანს მთლიანად წაიკითხავს. ყველანი წაკითხული ყურანის შესაბამისად ამაღლდებიან.

ყურანის მკითხავი ადამიანების მიერ სამოთხეში ყურანის კითხვა ანგელოზების თაყვანისცემას დაემსგავსება და მათ სხვა





ვერაფერი მოაშორებს ამ სიამოვნებას. ყურანის ლამაზი, წესისამებრ კითხვა მათთვის ყველაზე დიდი სიამოვნება იქნება.

ჰადისში მოხსენიებული წესისამებრ კითხვა, ნიშნავს რომ ყურანი სერიოზულად, აუჩქარებლად, ასოზგერების დაკლების გარეშე გასაგებად უნდა წაიკითხო.

შუამავალი ზუსტად ასე წესისამებრ კითხულობდა ყურანს. (თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 23).

რადგან მას უზენაესმა ალლაჰმა უბრძანა:

وَرَتِّلِ الْقُرْاٰنَ تَرْتِيلًا

„...და ლამაზად იკითხე ყურანი, აუჩქარებლად (დინჯად).“ (მუზზემილი 73/4).

ამ აიათიდან ჩანს, რომ უზენაეს ალლაჰს სურს ყურანი ყველაზე ლამაზი ფორმით წავიკითხოთ. ყურანის კითხვა მხოლოდ ლამაზი ხმით მუსიკალურად კითხვა არ არის. პირიქით, ყურანი მჭერმეტყველურად უნდა იქნეს წაკითხული, ისე, რომ მისი აზრის შეგრძნება შესაძლებელი გახდეს. აქედან გამომდინარე, ყურანის კითხვისას წესებს დიდი მნიშვნელობა აქვს. ჰადისიც ხომ ყურანის დაზეპირებას და მის წესისამებრ კითხვას გვირჩევს და გვამცნობს, რომ ყურანის შესაბამისად მოქმედი ადამიანების საფეხურები მაღლდება.

საჭიროა კიდევ ერთხელ შეგახსენოთ:

ადამიანი, რომელიც ალლაჰის წიგნის შესაბამისად მოქმედებს, მის შინაარსზე ფიქრობს, უფრო ღირსეულია, ვიდრე ადამიანი, რომელიც მას მხოლოდ დაიზეპირებს და შესაბამისად არ იცხოვრებს. შუამავლის თანამიმდევრებს შორის იყო რამდენიმე ადამიანი, რომლებიც ყურანს აბუ ბაქრზე უკეთესად კითხულობდნენ ზეპირად. მაგრამ აბუ ბაქრი შუამავლის თანამიმდევრებს შორის ყველაზე მაღლა იდგა. რადგან მან ალლაჰის წიგნის სული ყველაზე კარგად იცოდა, მისი ცხოვრება მთლიანად ყურანის ანარეკლი იყო.

მეორე მხრივ, ადამიანი მხოლოდ თავისი წაკითხული ყურანით კი არა, სხვების წაკითხული ყურანითაც სარგებლობს და მის შუამდგომლობასაც მოიპოვებს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ბავშვს ყურანის კითხვას შეასწავლის, იმ ადამიანს წარსული და მომავალი ცოდვები მიეტევება. ვინც ბავშვს ყურანს ზეპირად შეასწავლის, ალლაჰი განკითხვის დღეს მას სავსე მთვარესავით გააცოხლებს და მის შვილს ეტყვის:*

*„წაიკითხე!"*

*ბავშვის ყოველ წაკითხულ აიათზე მამა ერთი საფეხურით ამაღლდება. ასე გარგძელდება, სანამ ეს ბავშვი ყურანის აიათებს ზეპირად იკითხავს.*" (ჰეისემი, VII, 165-166).

განკითხვის დღეს ყურანის მსგავსად, შუამადგომლობას ყურანის შესაბამისად მოქმედი ადამიანებიც გასწევენ. ალლაჰის შუამავალი ამას ასე გვამცნობს:

*„ვინც ყურანს წაიკითხავს და მას ლამაზად დაიზეპირებს, ვინც ჰალალს — ჰალალად, ჰარამს — ჰარამად აღიარებს, ალლაჰი ამ ადამიანს შესაბამისად სამოთხეში განათავსებს და ამ ადამიანს ნებას დართავს თავისი ოჯახის ცოდვილ წევრებს შუამდგოლობა გაუწიოს.*" (თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 13/2905, იბნ-მაჯე, მუყადდიმე, 16; აჰმედი, 1, 148).

დიადმა ღმერთმა მოგვცეს მოწყალება, ყურანის ლამაზად სწავლისა და კითხვის, მისი შინაარსის გაგების და ცხოვრებაში გატარების შესაძლებლობა, განკითხვის დღეს ის ჩვენს შუამდგომლად აქციოს! გამჩენმა ღმერთმა მოგვცეს შესაძლებლობა რათა ყურანს ვემსახუროთ!

ამინ!

## 11. განთიადის დრო





٩٢. عَنْ بِلَالٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«عَلَيْكُمْ بِقِيَامِ اللَّيْلِ فَإِنَّهُ دَأْبُ الصَّالِحِينَ قَبْلَكُمْ وَإِنَّ قِيَامَ اللَّيْلِ قُرْبَةٌ إِلَى اللهِ وَمَنْهَاةٌ عَنِ الْإِثْمِ وَتَكْفِيرٌ لِلسَّيِّئَاتِ وَمَطْرَدَةٌ لِلدَّاءِ عَنِ الْجَسَدِ».

**92.** ძვირფასი ბილალის გადმოცემის მიხედვით, მუჰამმედ შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ეცადეთ ღამე ადგეთ! რადგან ეს თქვენი წინამორბედი ღვთისმოსავი ადამიანების ჩვეულებაა. უეჭველია, რომ ღამე ღვთისმსახურებისთვის გაღვიძება ალლაჰთან სიახლოვეა. (ეს ღვთისმსახურება) ცოდვებს გვაშორებს, შეცდომების გამოსასყიდია და დარდებს აგვაცილებს."* (თირმიზი, დავუდი, 101/3549).



٩٣. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِنَّ فِي اللَّيْلِ لَسَاعَةً لَا يُوَافِقُهَا رَجُلٌ مُسْلِمٌ يَسْأَلُ اللهَ خَيْرًا مِنْ أَمْرِ الدُّنْيَا وَالْآخِرَةِ إِلَّا أَعْطَاهُ إِيَّاهُ وَذٰلِكَ كُلَّ لَيْلَةٍ».

**93.** ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ღამე ერთი საათია, რომლის დროსაც მუსლიმი ადამიანი ალლაჰს ამქვეყნიურს თუ საიქიოს რასაც თხოვს, ყველაფერს შეუსრულებს. ეს საათი ყველა ღამეშია."* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 166).



٩٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:





«يَتَنَزَّلُ رَبُّنَا تَبَارَكَ وَتَعَالَى كُلَّ لَيْلَةٍ إِلَى السَّمَاءِ الدُّنْيَا حِينَ يَبْقَى ثُلُثُ اللَّيْلِ الْآخِرُ يَقُولُ: مَنْ يَدْعُونِي فَأَسْتَجِيبَ لَهُ مَنْ يَسْأَلُنِي فَأُعْطِيَهُ مَنْ يَسْتَغْفِرُنِي فَأَغْفِرَ لَهُ».

**94.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ყოველღამე, სანამ ღამის მესამედი დარჩებოდეს, ღმერთი ყველაზე ახლო ზეცამდე ჩამოდის და ბრძანებს:*

*„ვინც მე მევედრება, შევისმენ მის ვედრებას; ვინც რამეს მთხოვს, იმას ვუბოძებ; ვინც მიტევებას მთხოვს, მას მივუტევებ.“* (ბუხარი, თევჰიდი, 35; თეჰეჯჯუდი, 14, დავუდი, 13; მუსლიმი, მუსაფირუნი, 166).



٩٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«يَعْقِدُ الشَّيْطَانُ عَلَى قَافِيَةِ رَأْسِ أَحَدِكُمْ إِذَا هُوَ نَامَ ثَلاثَ عُقَدٍ يَضْرِبُ عَلَى كُلِّ عُقْدَةٍ: عَلَيْكَ لَيْلٌ طَوِيلٌ فَارْقُدْ، فَإِنِ اسْتَيْقَظَ فَذَكَرَ اللّٰهَ انْحَلَّتْ عُقْدَةٌ فَإِنْ تَوَضَّأَ انْحَلَّتْ عُقْدَةٌ فَإِنْ صَلَّى انْحَلَّتْ عُقَدُهُ فَأَصْبَحَ نَشِيطاً طَيِّبَ النَّفْسِ وَإِلَّا أَصْبَحَ خَبِيثَ النَّفْسِ كَسْلَانَ».

**95.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თქვენ როცა გძინავთ, ეშმაკი თქვენს კეფასთან სამ კვანძს ნასკვავს. ყოველი კვანძის გამონასკვისას მას დაარტყამს და იტყვის: „ღამე გრძელი ყოფილიყოს, დაწექი და იძინე!“ თუ ეს ადამიანი გაიღვიძებს და ღმერთს ახსენებს, ერთი კვანძი იხსნება. აბდესს თუ აიღებს, ერთი კვანძი კიდევ იხსნება. ლოცვასაც თუ შეასრულებს, ეშმაკის გამონასკვული ყველა კვანძი გაიხსნება და ამგვარად მხიარულად და მშვიდად გათენდება. წინააღმდეგ შემთხვევაში დილით ინერტულად და ზარმაცად გაიღვიძებს.“*





(ბუხარი, თეჰეჯჯუდი, 12; ბედულ ჰალქი, 11; მუსლიმი, მუსაფირუნი, 207. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, თათავვუ, 18/1306; იბნ მაჯე, იქამეთი, 174).

## განმარტებები:

დღესთან შედარებით — ღამე, ღამესთან შედარებით კი განთიადი ღვთისმსახურებისთვის უფრო ძვირფასია. აქედან გამომდინარე, მორწმუნეებმა, რომელთაც სამოთხის მოპოვება სურთ, ხელსაყრელი შემთხვევა საჭიროებისამებრ უნდა შეაფასონ. ვინაიდან, გამჩენი ღმერთი ადამიანებს, რომელთაც არ სურთ საიქიოს უგულებელყოფა, შემდეგ რჩევას აძლევს:

***„და ღამით, სეჯდე აღასრულე მისთვის და ადიდე ღამით ხანგრძლივად. უეჭველად, მათ უყვართ წარმავალი სიცოცხლე და არად აგდებენ მძიმე დღეს.“*** (სურა ინსანი, აიათები 26-27).

ალლაჰის შუამავალიც ﷺ გვამცნობს:

*„მშიშარა ვინმე, ღამე გზას დაადგება. ადამიანი, რომელიც ღამე დაადგება გზას, მიაღწევს იქ, სადაც მიდის. იცოდეთ, რომ ალლაჰის კაპიტალი ძალიან ძვირია. კარგად იცოდეთ, რომ ალლაჰის კაპიტალი სამოთხეა.*“ (თირმიზი, ქიამეთი, 18/2450).

ალლაჰის შუამავალი ამგვარად გვირჩევს, რომ ამქვეყნად საიქიოს მგზავრებმა — მორწმუნეებმა, ისე, როგორც ომის დროს, ზომები მიიღონ და ამგვარად გამარჯვება მოიპოვონ. საიქიოსთვის მოსამზადებლად დრო არ უნდა დავკარგოთ და განთიადი უნდა გამოვიყენოთ.

როცა დრო ფასეულია, იმ დროს შესრულებულ ქმედებებსაც დიდი ფასი აქვს. ამიტომაც განთიადისას ლოცვის შესრულება, ყურანის კითხვა, ღმერთის ხსენება და ჩაფიქრება ძალიან ღირსეული ქმედებები და სასარგებლო ღვთიმსახურებებია.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ფარძი ლოცვების შემდეგ ყველაზე ღირსეული, ღამით შესრულებული ლოცვაა.*“ (მუსლიმი, სიამი, 202, 203).





*„ალლაჰი ისე არავის უსმენს, როგორც ადამიანს, რომელიც ღამით ორ მუხლს ილოცავს. ალლაჰის წყალობა ადამიანის თავზე იშლება იმ დროის განმავლობაში, სანამ ლოცულობს. ადამიანი ისე ახლოს ღმერთთან სხვა არასდროს არის, როგორც ლოცვისას და ყურანის კითხვის ჟამს.“* (თირმიზი, ფედილულ ყურანი, 117/2911).

განთიადისას ნანახ სიზმრებსაც კი სხვა დროს ნანახ სიზმრებთან შედარებით სხვა ფასი აქვს. მუჰამმედ შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველაზე სანდო სიზმარი განთიადისას ნანახი სიზმარია.“* (თირმიზი, რუია, 3/2274).

**პირველი ჰადისი** გვამცნობს, განთიადისას ღვთისმსახურებისთვის ადგომა ღვთისმოსავი ადმიანების ჩვეულებაა. ეს ლამაზი ჩვეულება ადამიანს ყველაზე მეტად აახლოებს ღმერთთან, ამავე დროს ცოდვების გამოსასყიდი და ავადმყოფების განმკურნებელია. ე. ი. განთიადისას ღვთისმსახურებისთვის ადგომა სულიერი დარდის წამალიცაა და ფიზიკურისაც.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ უპირველესი ჩვეულება განთიადისას ღვთისმსახურებისთვის ადგომა იყო. გამჩენმა ღმერთმა მას ასე უბრძანა:

***„და ღამის ერთ ნაწილში ილოცე ყურანით, კერძოდ, შენთვის განსაკუთრებული დამატებითი ლოცვა. ეგების ღმერთმა შენმა მოგმადლოს ადგილი ქებული!“*** (სურა ისრა, აიათი 79).

ე. ი. საიქიოში იმ უმაღლეს ადგილთან, რომელიც მხოლოდ ერთი ადამიანისთვის არის განკუთვნილი, მიღწევის ყველაზე დიდი საშუალება განთიადისას ღვთისმსახურების შესრულებაა.

გამომდინარე აქედან, შუამავალი ღამეში შესრულებულ ღვთისმსახურებებს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. დასვენებასაც არ უგულებელყოფდა, მაგრამ ღმერთს დიდ მონა-მსახურებას უწევდა. ენესი ამბობს:

„მისი ნახვა ღამე ლოცვის შესრულებაში რომ მოგენდომებინა, აუცილებლად ასე ნახავდი. მძინარის ნახვა რომ მოგენდო-





მეზინა, ასეც ნახავდი.“ (ბუხარი, თეჰეჯჯუდი, 11; სავმი, 52, 53; მუსლიმი, სავმი, 178-180).

ალლაჰის შუამავალი ზოგჯერ ღამის პირველ ნაწილში, ზოგჯერ — შუა, უმეტესწილად კი განთიადისას თეჰეჯჯუდს ლოცულობდა. თანამიმდევრები მას ერთსადაიმავე დროს კი არა, სხვადასხვა საათებში ხედავდნენ ღვთისმსახურების შესრულებასა და დასვენებაში. მაგრამ იგი სიცოცხლის ბოლომდე ღამის ერთი მესამედი რომ დარჩებოდა თეჰეჯჯუდს ასრულებდა.

მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე ﷺ, შუამავლის ﷺ ღამის ლოცვას ასე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი არც რამაზანში და არც სხვა დროს ღამე 11 მუხლზე მეტს არ ლოცულობდა. თავდაპირველად ოთხ მუხლს ლოცულობდა, მათი სილამაზის და ხანგრძლივობის გადმოცემა შეუძლებელია. შემეგ კიდევ ოთხ მუხლს ლოცულობდა, ბოლოს კი — სამ მუხლს...“ (ბუხარი, თეჰეჯჯუდი, 16; თერავიჰი, 1; მუსლიმი, მუსაფირუნი, 125).

ალლაჰის შუამავალმა, რომლის მიერ ღამით შესრულებული ღვთისმსახურებების აღწერა შეუძლებელია, წლების მომატებასთან ერთად მჯდომარემ დაიწყო ლოცვის შესრულება. იგი დიდხანს კითხულობდა იმ ადგილზე, სადაც იჯდა, სეჯდეს შესრულების დროს ფეხზე დგებოდა, ცოტა ხანს კიდევ კითხულობდა, შემდეგ რუქუსა და სეჯდეს ასრულებდა. (ბუხარი, თეფსირი, 48/2).

ადამიანებს, რომლებიც შუამავლის მიბაძვით განთიადს ღირსეულად აფასებენ, უზენაესი ალლაჰი ასე აქებს:

***„განთიადისას ალლაჰს მიტევებას სთხოვენ.“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 17).

***„ისინი ღამე ძალიან ცოტას იძინებენ. განთიადისას კი ღმერთს მიტევებას სთხოვენ.“*** (სურა ზარიათი, აიათები 17-18).

რამდენიმე მაგალითს წარმოგიდგენთ, რომლებიც ღვთისმსახურების ჩვეულებად მქცეველი ღვთისმოსავი ადამიანების ლამაზ მდგომარეობას წარმოგვიდგენს.





ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებდა:

*„მე ძალიან კარგად ვცნობ, ეშარის ტომის მიერ ღამე წაკითხული ყურანის ხმებს. დღისით თუ ვერ დავინახავ ისინი სად არიან, ღამით ამაღლებული ყურანის კითხვის ხმებით ადვილად გავიგებ მათ ადგილსამყოფელს.* “ (ბუხარი, მეღაზი, 38).

მუსლიმთა დედა ძვირფასი აიშე ﵁ გადმოგვცემს:

შუამავალი ჩემს ოთახში თეჰეჯჯუდის სალოცავად ადგა. აბბად იბნ აბდულლაჰის ხმა გაიგონა, რომელიც მეჩეთში ლოცულობდა, ბრძანა:

*„აიშე, ეს აბბადის ხმა არ არის?*“

„დაიხ!“

ამის შემდეგ ღმერთს შეევედრა:

„ჩემო *ალლაჰ, აბბადი შეიწყალე!*“ (ბუხარი, შეჰადათი, 11).

კეთილშობილი ომარი ღამე თეჰეჯჯუდის ლოცვაზე რომ ადგებოდა, ღმერთს შემდეგნაირად ევედრებოდა:

„ღმერთო ჩემო შენ ხედავ იმ ადგილს, სადაც ვიმყოფები, იცი რაც მჭირდება! ჩემო ალლაჰო, შენთან ყოველგვარ შიშისა და საფრთხისგან გათავისუფლებულ, შენი ბრძანებების მაშინვე შემსრულებელ, ვედრებებშესმენილ, ცოდვებმიტევებულ და შენს მიერ შეწყალებულ მონა-მსახურად დამაბრუნე.“

ლოცვის დამთავრებისთანავე კი ამბობდა:

„ჩემო ალლაჰო, დედამიწაზე მარადიულს ვერაფერს ვხედავ. აქ სრულყოფილი სამართლიანობა არ არსებობს. ჩემო ალლაჰო, მე მაქციე ადამიანად, რომელიც ცოდნით ლაპარაკობს და სიბრძნითაა შემკული! ჩემო ალლაჰო, ამქვეყნიური ზედმეტი არაფერი მომცე, რომ არ შევცდე, ქონება ძალიან არ შემიმციროs, მძიმე მდგომარეობაში არ ჩამაყენო, რომ ღვთისმსახურებები და ჩემი მოვალეობები არ დამავიწყდეს. უეჭველია, რომ ცოტა და საკმარისი რაოდენობის ქონება, ბევრ და უგულისყუროდ დატოვებულ (ღვთისმსახურებას, ღმერთის ხსენებასა დ პასუხისმგებლობას





მოკლებულ) ქონებაზე უფრო სასარგებლოა.“ (იბნ-აბუ სეიბე, მუსანნეფი, VII, 82).

საოცარია ქვემოთ მოცემული მაგალითი, რომელიც აჩვენებს, რომ თეჰეჯჯუდი ლოცვის შესრულება, ადამიანს ღვთისმოსავობის მწვერვალთან მიაღწევინებს და ხსნას მოაპოვებინებს:

ამირ იბნ რებია თეჰეჯჯუდს ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ის ღამე ლოცვისას გარდაიცვალა. მას ერთხელ ესიზმრა:

„ადექი, ალლაჰს თხოვე დაგიფაროს იმ ინტრიგებისგან რომელიც ღვთისმოსავებს ემუქრებათ!“

ისიც მაშინვე ადგა და ილოცა. ლოცვის კვალდაკვალ ავად გახდა და სახლიდან გაუსვლელად გარდაიცვალა. (ჰეისემი, IX, 301; იბნ აბუ შეიბე, მუსანნეფი, VI, 362/32044).

ყათადე გადმოგვცემს:

ამირ იბნ აბდი ყაისმა სიკვდილის მოახლოება რომ იგრძნო, ტირილი დაიწყო. ჰკითხეს:

„რატომ ტირი?“

მან უპასუხა:

„არც სიკვდილის შიშით და არც ამქვეყნიურობის ჟინით შეპყრობილი ვტირი, ვტირივარ ვინაიდან ცხელ დღეებში ვერ ვმარხულობდი და ღამე თეჰეჯჯუდის სალოცავად ვერ ვდგებოდი.“ (ზეჰები, სიერი, IV, 19).

გამჩენი ღმერთი ადამიანზე, რომელიც განთიადს აფასებს, ასე ბრძანებს:

***„ისინი საწოლებს განშორდებიან თავიანთ ღმერთზე შესავედრებლად ძრწოლვით და სასოებით, და რა სარჩოც ვუბოძეთ, გაიღებენ იქიდან!“*** (სურა სეჯდე, აიათი 16).

ე. ი. განთიადის შეფასება მათ უბიძგებს ისეთი სოციალური მსახურებისკენ, როგორიცაა მოწყალების გაღება.





შემდეგ აიათში უზენაესი ალლაჰი ადამიანებს, რომლებიც განთიადისას საწოლს მიატოვებენ და ღმერთს შეევედრებიან და მოწყალებას გაიღებენ, შემდეგს უმახარობლებს:

***„ვერც ერთი სული ვერ უწყის რა სიამეებია დაფარული მათ თვალთაგან იმის საზღაურად, რასაც ისინი იქმდნენ!“*** (სურა სეჯდე, აიათი 17).

ალლაჰის შუამავალი ამ აიათს შემდეგნაირად განმარტავს:

*„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:*

*„მე ღვთისმოსავთათვის ისეთი სიკეთე მოვამზადე, როგორიც არც ერთ თვალს არ უნახავს, ყურს არ სმენია, და ვერავინ წარმოიდგენს!*“ (ბუხარი, ბედულ ჰალქი, 8; თეფსირი, 32/1; თევჰისდი, 35; მუსლიმი, ჯენნეთი, 2-5).

ჰადისი გვიჩვენებს, რომ უფრო მეტია ისეთი სიკეთეები, რომლებიც აიათებსა და ჰადისებში ნახსენები არ არის. ზოგიერთი გადმოცემის მიხედვით, ამ სიკეთეების შესახებ თვით ანგელოზებმა და შუამავლებმაც კი არაფერი იციან.

ეს მდგომარეობა ყველაზე ძლიერი მტკიცებულებაა იმისა თუ გამჩენ ღმერთს როგორ უყვარს ადამიანები, რომლებიც განთიადისას ღვთისმსახურებას ასრულებენ. ამის კიდევ ერთი მტკიცებულებაა ქვემოთ მოცემული ჰადისი:

*„ღმერთს სამი ადამიანი უყვარს, ხოლო სამი კი სძულს. მისი საყვარელი სამი ადამიანია:*

*1. როდესაც ვინმე მთხოვნელი ხალხთან მივა, მათგან ალლაჰის სახელით რაღაცას ითხოვს, მაგრამ, არ მისცემენ. შემდეგ ამ ჯგუფიდან ერთი კეთილი ადამიანი, სხვებისთვის შეუმჩნევლად ხალხის უკანა მხარეს დადებს იმას, რაც ამ კაცმა ითხოვა, ანუ ფარულად მოწყალებას გაიღებს. ერთ-ერთი სწორედ ეს ადამიანია.*

*2. მეორე ის არის, ვინც ქარავანთან ერთად მოგზაურობისას დაიღლება და მისთვის ძილი აუცილებელი გახდება. გამომდინარე აქედან ქარავანი გაჩერდება, ყველა დაიძინებს ხოლო მათგან*

*ერთ-ერთი ადგება, ჩემს აიათებს წაიკითხავს, დიდი სიყვარულითა და კრძალვით შემევედრება.*

*3. ალლაჰისთვის საყვარელი მესამე პიროვნება ის არის, ვინც ლაშქარს შეერევა, ჯარი მტერს შეებრძოლება და დამარცხდება, მაგრამ ის წინა ხაზზე დადგება და იბრძოლებს გამარჯვებამდე ან გმირულად დაცემამდე.*

*ალლაჰს სძულს შემდეგი სამი პირვნება: მრუში მოხუცი, ამაყი ღარიბი და უსამართლო მდიდარი.*“ (თირმიზი, ჯენნეთი, 25/2568; ნესაი, ზექათი 75/2568).

განთიადისას ღვთისმსახურებისთვის ამდგარი ადამიანები ალლაჰის შუამავალსაც უყვარს. ამას შემდეგი გადმოცემიდან ვიგებთ:

მართლმორწმუნეთა დედას, ძვირფას აიშეს ﵂ ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალს ყველაზე მეტად ვინ უყვარს?“

ძვირფამა აიშემ უპასუხა:

„ფატიმა!“

„მამაკაცებისგან?“

„ფატმას ქმარი, რამდენადაც ვიცი, ის ბევრს მარხულობს და ღამე ბევრს ლოცულობს.“ (თირმიზი, მენაქიბი, 60/3874).

ძალიან მნიშვნელოვანია აგრეთვე ქვემოთ მოცემული ჰადისი, რომელიც გვამცნობს, რომ ღამე ლოცვის შემსრულებელი ადამიანები სამოთხეში მოხვდებიან:

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*სამოთხეში ერთი სახის კოშკებია. გარედან — შიგნითა მხარე, შიგნიდან კი გარეთა მხარე ჩანს.*“

ამის გამგონე ბედუინი ფეხზე წამოდგა და იკითხა:

„ეს კოშკები ვისთვისაა, ალლაჰის შუამავალო?“

მან უპასუხა:





*„ადამიანებისთვის, რომლებიც ლამაზად და ტკბილად საუბრობენ, სხვებს საჭმელს აჭმევენ, მარხულობენ და ღამე როცა ყველას ძინავთ, თავად ალლაჰისთვის ლოცულობენ!“* (თირმიზი, ბირრი, 53/1984).

როცა ალლაჰის შუამავალი მედინაში ჰიჯრით გადავიდა, ანსარებსა და მუჰაჯირებს უღწერდა გზას, რომელიც მათ სამოთხეში წაიყვანდა. განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია ღამე თეჰეჯჯუდის ლოცვას.

ამ შემთხვევას ისლამის მიღებამდე ერთი ებრაელი სწავლული აბდულლაჰ იბნ სელამი ასე გადმოგვცემს:

როდესაც ალლაჰის შუამავალი მედინაში ჩამოვიდა, ადამიანები გაიქცნენ და მას გარს შემოეხვივნენ. ხმამაღლა ისმოდა ხმები:

„ალლაჰის შუამავალი მობრძანდა, ალლაჰის შუამავალი მობრძანდა, ალლაჰის შუამავალი მობრძანდა!“

მეც ადამიანებს შევუერთდი, რათა ის მენახა. ალლაჰის შუამავალს სახეში შევხედე თუ არა, მაშინვე მივხვდი, რომ ეს სახე მატყუარა არასდროს იქნებოდა. მისგან პირველი რაც გავიგონე, შემდეგი სიტყვები იყო:

يَا أَيُّهَا النَّاسُ! أَفْشُوا السَّلَامَ وَأَطْعِمُوا الطَّعَامَ وَصِلُوا الْأَرْحَامَ وَصَلُّوا بِاللَّيْلِ وَالنَّاسُ نِيَامٌ تَدْخُلُوا الْجَنَّةَ بِسَلَامٍ

*„ადამიანებო! სალამი გაავრცელეთ, მშივრები დააპურეთ, ნათესავებთან ურთიერთობა და მათზე დახმარება განამტკიცეთ! როცა ადამიანებს ღამე სძინავთ, თქვენ ილოცეთ! ამგვარად მშვიდად სამოთხეში შეხვალთ.“* (იბნ მაჯე, ეთიმე, 1; იქამეთი, 174; თირმიზი, ქიამეთი, 42/2485).

აღნიშნულ ჰადისებში ყურადღებას იპყრობს ის, რომ შექებულია ღამე ღვთისმსახურების შესრულება, მაშინ როცა ადამიანებს სძინავთ. ის რასაც ადამიანების უმრავლესობა ვერ აკე-

თებს, ძნელად შესასრულებელი საქმეა. როცა ყველას სძინავს, გულწრფელად თეჰეჯჯუდის სალოცავად ადგომა, ღვთისმოსავ ადამიანებს ჯილდოს მოაპოვებინებს. ამიტომაც მას დიდი ფასი აქვს. მართლაც, როცა ყველას სძინავს ღვთისმსახურების შემსრულებელ ადამიანს ვერავინ დაინახავს. აქედან გამომდინარე, განთიადისას ღვთისმსახურებას ადამიანი მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ასრულებს, ის გულწრფელი მონა-მსახურია.

თუ ასე არ არის და ადამიანი სხვა მიზნისთვის ასრულებს თეჰეჯჯუდს, ამას არავითარი მნიშვნელობა არა აქვს. მათ შესახებ ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

„*ღამეში ღვთისმსახურების უამრავი შემსრულებლები არიან, მათი ხვედრი მხოლოდ უძილობაა.*“ (ჰეისემი, III, 202).

**პირველი ჰადისი** გვამცნობს, რომ ღამის ღვთისმსახურება წარსული ცოდვების გამოსასყიდია. ეს ღვთისმსახურება ამავე დროს ადამიანს ცოდვებისა და ბოროტებისგან იფარავს. ქვემოთ მოცემული თქმულება ამ მდგომარეობას ნათლად წარმოაჩენს:

ერთი კაცი შუამავლთან მივიდა და უთხრა:

„კაცი ღამე ლოცულობს, დღისით კი ქურდობას ეწევა.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*თუკი გულწრფელად ლოცულობს, თეჰეჯჯუდ ლოცვისას წაკითხული ყურანის აიათები, მას ჩადენილ ბოროტებას განარიდებს.*“ (აჰმედი, II, 447).

**მეორე ჰადისში** აღნიშნულია, რომ ყოველ ღამეში არის დრო, როცა ვედრებები შეისმინება. ეს კი ნათელი მტკიცებულებაა იმისა, რომ ღამე ღვთისმსახურება დღისით შესრულებულზე უფრო ძვირფასია.

**მესამე ჰადისს** თუ დავუკვირდებით, შეგვიძლია ვთქვათ, რომ ვედრებების შესმენის საუკეთესო დრო განთიადია. რადგანაც ცნობილია, რომ ადამიანები, რომლებიც განთიადისას ფხიზლობენ, ღმერთთან ახლოს არიან. ყოვისშემძლე ალლაჰი, შეისმენს





მათ ვედრებებს, მიუტევებს მათ, ვინც პატიებას თხოვს და ჯანმრთელობას უწყალობებს.

ამრ იბნ აბესე გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალს ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! არის დრო, რომელიც სხვა დროსთან შედარებით უფრო ძვირფასია? როდისაა უკეთესი ღვთისმსახურების შესრულება?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„დიახ, ადამიანი ყველაზე ახლოს ღმერთთან ღამის ბოლო ნაწილში არის. თუკი ძალა შეგწევს იმ ადამიანებს შორის ჩადგე, ვინც ამ დროს ღმერთს ახსენებს, ჩადექი! რადგან იმ დროიდან მოყოლებული მზის ამოსვლამდე ნალოცს მოწმედ ანგელოზები გამოვლენ.“* (ნესაი, მევაქითულ სელათი, 35/570 აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, იქამეთი, 182; მუსლიმი, სელათულ მუსაფირუნი, 52).

უზენაესი ალლაჰის საყვარელი პიროვნებები განთიადს, რომელიც ღვთისმსახურებისთვის ყველაზე ღირსეული, ვედრებების შესმენის, ცოდვების მიტევებისა და სხეულისთვის ჯანმრთელობის მინიჭებისთვის შეუფასებელი დროა, აფასებდნენ ისე, როგორც მოუხელთებელ ნადავლს.

უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

***„თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც...“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 26).

**მეოთხე ჰადისი** მოგვითხრობს, თუ ეშმაკი როგორ ცდილობს მორწმუნე ასეთ ღირსეულ დროს ჩამოაშოროს და შედეგად საიქიო დააკარგვინოს. ეშმაკი იმისათვის, რომ ადამიანებს განთიადისას ღვთისმსახურებაში ხელი შეუშალოს ძილს მიმზიდველად აჩვენებს, ურჩევს: „ჯერ დროა, ცოტა კიდევ იძინე!“ სხვადასხვა მიზეზის გამოგონებით დრო გაჰყავს.

იმისათვის, რომ ამ თამაშში არ ჩავებათ, მიზნად უნდა დავისახოთ განთიადისას ადგომა, ღვთისმსახურების შესრულება და





ისე დავიძინოთ. ღამე გაღვიძებისთანავე ალლაჰი უნდა ვახსენოთ, მის სიდიადეზე, ბრძანებების შესრულების საჭიროებასა და ჯილდოს სიმრავლეზე უნდა ვიფიქროთ, მისი კმაყოფილების მოპოვების სურვილით უნდა აღვივსოთ. შემდეგ ნებისყოფას უნდა მოვუხმოთ, ძილს ვძლიოთ, სწრაფად ავდგეთ, აბდესი ავიღოთ და ამის შემდეგ გულწრფელობით თეჰეჯჯუდი უნდა შევასრულოთ. ამგვარად ეშმაკი წელში გავტეხოთ და ალლაჰთან დაახლოებას ვეცადოთ.

ღამეების ამგვარად გატარება უეჭველია, რომ დღეების გაცოცხლების საშუალებაცაა. ღამის ღვთისმსახურებით განათება, მას უფრო მბრწყინავს ხდის. ხოლო ეშმაკზე მიყოლით ღამის ძილში გატარება დღეს ბარაქიანობას ართმევს. ვინც ღამეს წყვდიდად გაატარებს, მისთვის დღეც ასეთივე იქნება. სულიერი საკვების მიუღებლად ამქვეყნიურ საქმეებში ჩაძირვა ადამიანების გულებს უმწეოს ხდის. ასე რომ განთიადისას ძლიერი სულიერი საკვები უნდა მივიღოთ, რომ დღე მხნედ გავატაროთ.

მორწმუნეები, რომლებიც განთიადის ხელსაყრელ შემთხვევას არ გამოიყენებენ, საიქიოში ხელცარიელი დარჩებიან. ამის საჩვენებლად ალლაჰის შუამავლის მიერ მიმდევრებისთვის მიცემული შემდეგი გაფრთხილება გამოდგება, რომელიც შუამავალი სულეიმანისთვის დედის მიერ მიცემული რჩევაა:

*„შვილო! ღამე დიდხანს არ იძინო! რადგან ღამე ზედმეტი ძილი ადამიანს განკითხვის დღეს ღარიბად ტოვებს!“* (იბნ მაჯე, იქამეთი, 174).

შუამავალმა ერთ-ერთ თავის თანამიმდევარს აბდულლაჰ იბნ ამრს უთხრა:

*„აბდულლაჰ! იმ ადამიანის მსგავსად არ იყო! რადგან ის თავდაპირველად ღამე ღვთისმსახურებას ასრულებდა შემდეგ კი მიატოვა.“* (ბუხარი, თეჰეჯჯუდი, 19; მუსლიმი, სიამი, 185).

ვინც განთიადისას ადგება და ღვთისმსახურებას შეასრულებს, ღამე რომც იძინოს, მის ამქვეყნიური მოღვაწეობის წიგნში, თეჰეჯჯუდის მადლი ჩაიწერება. ძილი მისთვის ალლაჰის წყალობად ჩაითვლება.





ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანს, რომელსაც ღამე ლოცვის შესრულება ჩვეულებად აქვს, თუნდ დაეძინოს და თეჰეჯჯუდი არ ილოცოს, ალლაჰი მას თეჰეჯჯუდის მადლს დაუწერს. გაღვიძებაც მისთვის ალლაჰის მოწყალებაა.“* (მუვატტა, სელათულ ლეილი, 1; აბუ დავუდი, თატავვუ, 20/1314, ნესაი, ქიამულ ლეილი, 61).

ეს ნებაყოფილებით (ნაფილე) ლოცვებზეცაა ნაბრძანები. ფარძების პასუხისმგებლობას კი მგზავრობა, ავადმყოფობა და ძილის მსგავსი საპატიო მიზეზები ვერ ხსნის.

ღამე აუდგომლობის სხვა გზებიც არსებობს:

ალლაჰის შუამავალი ტკივილის ან სხვა რაიმე მიზეზის გამო ღამე თუ ვერ ილოცავდა, მეორე დღეს თორმეტ მუხლს ლოცულობდა. (მუსლიმი, მუსაფირუნი, 140).

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თუ ადამიანი ღამე ღმერთის ხსენებისა და ვედრებების გარეშე დაიძინებს, შემდეგ თუკი, დილის ლოცვასა და შუადღის ლოცვებს შორის გააკეთებს ამას, ისეთ მადლს მოიპოვებს თითქოს ღამე წაეკითხოს.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 142).

## 12. ღმერთის ხსენება

٩٦. عَنْ أَبِي مُوسَى رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَثَلُ الَّذِي يَذْكُرُ رَبَّهُ وَالَّذِي لَا يَذْكُرُ مَثَلُ الْحَيِّ وَالْمَيِّتِ».

**96.** აბუ მუსას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ღმერთის მხსენებელსა და არმხსენებელს შორის განსხვავება ცოცხალსა და მკვდარს შორის განსხვავებას ჰგავს.“* (ბუხარი, დეავათი, 66).



٩٧. عَنْ مُعَاذٍ عَنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنَّ رَجُلًا سَأَلَهُ فَقَالَ:

«أَيُّ الْجِهَادِ أَعْظَمُ أَجْرًا؟» قَالَ:

«أَكْثَرُهُمْ لِلّٰهِ تَبَارَكَ وَتَعَالَى ذِكْرًا» قَالَ:

«فَأَيُّ الصَّائِمِينَ أَعْظَمُ أَجْرًا؟» قَالَ:

«أَكْثَرُهُمْ لِلّٰهِ تَبَارَكَ وَتَعَالَى ذِكْرًا» ثُمَّ ذَكَرَ لَنَا الصَّلَاةَ وَالزَّكَاةَ وَالْحَجَّ وَالصَّدَقَةَ كُلُّ ذٰلِكَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«أَكْثَرُهُمْ لِلّٰهِ تَبَارَكَ وَتَعَالَى ذِكْرًا» فَقَالَ أَبُو بَكْرٍ رَضِيَ اللّٰهُ تَعَالَى عَنْهُ لِعُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ تَعَالَى عَنْهُ:

«يَا أَبَا حَفْصٍ! ذَهَبَ الذَّاكِرُونَ بِكُلِّ خَيْرٍ» فَقَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَجَلْ».

**97.** მუაზ ელ ჯუჰენის გადმოცემით, მუჰამმედ შუამავალთან ﷺ ერთი კაცი მივიდა და ჰკითხა:

„რომელი ჯიჰადის ჯილდოა უფრო დიდი?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„იმის, რომელზეც უზენაეს ალლაჰს მეტად ახსენებენ!“*

„რომელი მარხვის ჯილდოა უფრო დიდი?“

*„იმის, რომელზეც უზენაეს ალლაჰს მეტჯერ ახსენებენ!“*





ამის შემდეგ იმ კაცმა იგივე შეკითხვა დასვა მლოცველების, ჰაჯს წამსვლელების და მოწყალების გამღებთა შესახებ. შუამავალმა ყველას შესახებ ბრძანა:

„*უზენაესი* ალლაჰის მეტჯერ მხსენებლების!“

ამაზედ აბუ ბაქრმა კეთილშობილ ომარს უთხრა:

„აბუ ჰაფს! ალლაჰის მხსენებლებმა მთელი სიკეთე წაიღეს!“

ეს ალლაჰის შუამავალმა გაიგონა, მათკენ მიტრიალდა და უთხრა:

„*დიახ, ასეა!* “(აჰმედი, III, 438, ჰეისემი, X, 74).



٩٨. عَنْ مُعَاذِ بْنِ جَبَلٍ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَخَذَ بِيَدِهِ يَوْمًا ثُمَّ قَالَ:

«يَا مُعَاذُ إِنِّي لَأُحِبُّكَ» فَقَالَ لَهُ مُعَاذٌ:

«بِأَبِي أَنْتَ وَأُمِّي يَا رَسُولَ اللّٰهِ وَأَنَا أُحِبُّكَ» قَالَ:

«أُوصِيكَ يَا مُعَاذُ لَا تَدَعَنَّ فِي دُبُرِ كُلِّ صَلَاةٍ أَنْ تَقُولَ:

(اَللّٰهُمَّ أَعِنِّي عَلَى ذِكْرِكَ وَشُكْرِكَ وَحُسْنِ عِبَادَتِكَ)».

**98.** მუაზ იბნ ჯებელის გადმოცემით, ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა მას ხელი დაუჭირა და უთხრა:

„*მუაზ! ალლაჰს ვფიცავ, მე შენ მართლა მიყვარხარ!*

მუაზმა უპასუხა:

„დედ-მამა გენაცვალოს ალლაჰის შუამავლო! მეც თქვენ ძალიან მიყვარხართ!“

შემდეგ შუამავალმა მას უთხრა:

„*მუაზ! გირჩევ ყოველი ლოცვის ბოლოს შემდეგი ვედრება წაიკითხო:*





*„ჩემო ალლაჰო! დამეხმარე რათა შენ გახსენო, მადლობა გადაგიხადო და შევძლო შენთვის ლამაზი მონა-მსახურობის გაწევა!“* (აჰმედი, V, 244-245; აბუ დავუდი, ვითირი, 26/1522; ნესაი, სეჰვი, 60/1301).



٩٩. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «كَلِمَتَانِ خَفِيفَتَانِ عَلَى اللِّسَانِ ثَقِيلَتَانِ فِي الْمِيزَانِ حَبِيبَتَانِ إِلَى الرَّحْمٰنِ: (سُبْحَانَ اللهِ وَبِحَمْدِهِ سُبْحَانَ اللهِ الْعَظِيمِ)».

**99.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ორი სიტყვაა, რომელიც ენისთვის ადვილი წარმოსათქმელია, სასწორისთვის კი მძიმედ ასაწონი და რომლებიც უდიდეს ალლაჰს ძალიან უყვარს:*

*„სუბჰანალლაჰი ვე ბი-ჰამდიჰი სუბჰანალლაჰილ აზიმ: ვადიდებ ალლაჰს, რომელიც ყველა ნაკლოვანი თვისებებისგან შორს არის და მას მადლობას ვუხდი. მე კვლავ ვადიდებ ყველა ნაკლოვანი თვისებებისგან შორს მყოფ ალლაჰს.“* (ბუხარი, ეიმანი, 19; დავუდი, 65; თევჰიდი, 58; მუსლიმი, ზიქრი, 31 აგრეთვე იხ. თირმიზი, დეავათი, 59/3467; იბნ მაჯე, ედები, 56).

١٠٠. عَنِ ابْنِ عُمَرَ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «لَا تُكْثِرُوا الْكَلَامَ بِغَيْرِ ذِكْرِ اللهِ فَإِنَّ كَثْرَةَ الْكَلَامِ بِغَيْرِ ذِكْرِ اللهِ قَسْوَةٌ لِلْقَلْبِ وَإِنَّ أَبْعَدَ النَّاسِ مِنَ اللهِ الْقَلْبُ الْقَاسِي».

**100.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„ალლაჰი არ დაივიწყოთ და ფუჭ საუბარში არ გაერთოთ. რადგან ალლაჰის დავიწყებით ბევრი საუბარი გულს აქვავებს. ალლაჰისგან კი ყველაზე შორს მდგომი გულქვა ადამიანია."* (თირმიზი, ზუჰდი, 62/2411. აგრეთვე იხ. მუვატტა, ქელამი, 8).

## განმარტებები:

ხსენება — გახსენებას, მოგონებას ნიშნავს. ამის გაკეთება გულითაც ისევე შეიძლება, როგორც ენით. არსება, რომელიც ყველაზე ხშირად უნდა ვახსენოთ, ალლაჰია.

ყოვლისშემძლე ღმერთმა თავისი მადლმოსილი სახელის ხსენება ისურვა. ამიტომაც სამყაროში არსებული ყველა არსება მას ახსენებს. ალლაჰს ყველაზე ხშირად უსულო არსებები ახსენებენ, შემდეგ მცენარეები, ცხოველები და ყველაზე ბოლოს ადამიანები. ე. ი. არსებათა შორის ყველაზე უგულისყურო ადამიანია. იმის გამო, რომ მას სხვა არსებებთან შედარებით ბევრი მოთხოვნილებები და პასუხისმგებლობები აკისრია, შესაბამისად დავიწყებაც ახასიათებს. მეორე მხრივ, ადამიანი, არაბულად „ინსან", კავშირშია სიტყვასთან „ნისიან", რაც დავიწყებას ნიშნავს. ამის ერთადერთი წამალი „ღმერთის ხსენებაა."

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„შვიდი ფენა ცასა და მიწას შორის არსებული ყველაფერი ალლაჰს ახსენებენ. ყველაფერი მას დიდი მადლიერებით ახსენებენ. თუმცა, თქვენ. მათ თაყვანისცემას ვერ გაიგებთ. ის შემწყნარებელი და მიმტევებელია."*** (სურა ისრა, აიათი 44).

უზენაესი ალლაჰი აიათში აცხადებს, რომ ყველა არსება მას თაყვანს სცემს, ჩვენ ადამიანებსაც ხსენებისა და თაყვანისცემისკენ მოგვიწოდებს.

ძალიან საყურადღებოა ქვემოთ მოცემული ჰადისი, სადაც გაცხადებულია, რომ ცხოველები ალლაჰს ხშირად ახსენებენ:

ალლაჰის შუამავალი გზად მიდიოდა, ამ დროს ადამიანების ერთ ჯგუფს შეხვდა. ისინი ცხენებზე ისხდნენ და საუბრობდნენ.

ალლაჰის შუამავალმა მათ ასე უთხრა:

*„ცხოველებზე ლამაზად შეჯექით, ისე, რომ ისინი არ დაღალოთ და (როცა მათ არ იყენებთ) ძირს ჩამოდით და ისინი დაასვენეთ! მათ ზურგზე მჯდომარე გზაში და ქუჩაში ნუ გაჩერდებით და საუბარს ნუ გააბამთ. ბევრი ცხოველია, რომელიც მის ზურგზე მჯდომზე უფრო სასიკეთოა და ალლაჰს მასზე ხშირად ახსენებს.*" (აჰმედი, III, 439).

ადამიანს უხდება, როცა ღმერთის ბრძანებას ემორჩილება, მას ბევრჯერ ახსენებს და ის ამგვარად შესაბამის საფეხურამდე ამაღლდება. ვინაიდან, ცხოველებსა და უსულო არსებებზე დაბლა საფეხურზე დგომა მის საპატიო ადგილს არ უხდება.

უზენაესი ალლაჰი ადამიანებს უბრძანებს:

***„და გულში ახსენე ღმერთი შენი მოწიწებით და შიშით, და არა ხმამაღალი სიტყვებით, დილით და საღამოს. და ნუ იქნები უგუნურთაგანი!"*** (სურა ელრაფი, აიათი 205).

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰი მრავალგზის! და ადიდეთ დილით და საღამოს!"*** (სურა აჰზაბი, აიათები 41-42).

ამ აიათში ხსენებისთვის, ისე, როგორც სხვა ღვთისმსახურებებისთვის რაიმე საზღვარი არ არის დადგენილი. აქედან გამომდინარე, ადამიანებმა ალლაჰი ყოველთვის უნდა გაიხსენონ და ის არასდროს უნდა დაივიწყონ.

იმის გამო, რომ ღმერთის ხსენება ძალიან ადვილია, ადამიანს მისი შეუსრულებლობის საპატიო მიზეზი თითქმის არა აქვს. სხვა ღვთისმსახურებებისთვის საპატიო მიზეზებად თუკი შეიძლება ჩაითვალოს ავადმყოფობა, მგზავრობა, მუშაობა და სხვა რამ, ღმერთის ხსენებისთვის ეს დამაბრკოლებელი მიზეზები არ არის. პირიქით, ამისათვის ხელსაყრელი შემთხვევებია. ვინაიდან, ამ მდგომარეობაში ადამიანს უფრო მეტი შესაძლებლობა ეძლევა ალლაჰი უფრო ხშირად გაიხსენოს.

ღმერთის ხსენების მიზანი გულით ალლაჰის გახსენებისა და ამის მიხედვით მოქცევაა, თორემ ალლაჰის სახელის მხოლოდ





ენით უაზროდ ხსენება არაფერს ნიშნავს. აქედან გამომდინარე, გამჩენი ღმერთი ყველა მდგომარეობით, ყველა ქმედებით გულით უნდა გავიხსენოთ და უნდა ვეცადოთ ის მუდამ გულში გვყავდეს. ალლაჰის გულით ხსენებისთვის კი არავითარი დამაბრკოლებელი მიზეზი არ არსებობს.

ადამიანები, რომლებიც ალლაჰს ხშირად ახსენებენ, თან მადლს იგებენ, თან სხვა ღვთისმსახურებებს უფრო დიდი მონდომებით ასრულებენ.

აბდულლაჰ იბნ ბუსრი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალთან შეკითხვის დასასმელად ორი ბედუინი მივიდა. ერთმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! ადამიანებისგან რომელია ყველაზე კეთილი?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ღვთისმოსავი, რომელსაც ხანგრძლივი სიცოცხლე აქვს.“*

მეორემაც თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! ისლამის კანონები გამრავლდა. მე ერთი ისეთი ქმედება მითხარი, რომ ხშირად შევასრულო.“

ალლაჰის შუამავალმა მას უთხრა:

*„ენა მუდამ ალლაჰის ხსენებით გქონდეთ დაკავებული!“* (აჰმედი, IV, 188; თირმიზი, დეავათი 4/3375).

როგორც თქმულებიდან ჩანს, ადამიანს, რომელიც მუდამ ღმერთს ახსენებს, მას დავიწყება არ ემუქრება. ის ალლაჰის ბრძანებებსა და აკრძალვებს უფრო მეტად ემორჩილება და მასზეა მინდობილი. მეორე მხვრივ, ჰადისები აჩვენებს, რომ ღმერთის ხსენება ყველაზე ადვილი და ყველაზე მომგებიანი ნებაყოფილობითი ღვთისმსახურებაა.

ადამიანი თუ დაივიწყებს ღმერთს, რომელმაც ყოველგვარი სიკეთე უწყალობა, ძალიან დიდ უმადურობას ჩაიდენს. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამ საკითხის შესახებ ასე გვამცნობს:





*„ადამიანები თუკი ჯგუფურად სხედან და იქ ალლაჰის სახელს არ ახსენებენ, ცოდვას ჩაიდენენ. ადამიანი გზად თუ მიდის და ალლაჰს არ ახსენებს, ცოდვას ჩაიდენს. ვინც ლოგინში დაწვება და იქ ალლაჰს არ ახსენებს, ცოდვას ჩაიდენს.*“ (აჰმედი, II, 432, აბუ დავუდი, ედები, 25/4855, 97-98/5059).

ადამიანი ამ უგულისყურობის მიზეზით დაკარგული დროისთვის ტანჯვას საიქიოში მწარედ შეიგრძნობს. ღმერთის ხსენების გარეშე გატარებული წამების გამო დიდ მონატრებასა და სინანულს იგრძნობს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„სამოთხის ბინადარნი მხოლოდ და მხოლოდ დედამიწაზე ალლაჰის ხსენების გარეშე გატარებული წამების მონატრებას და სინანულს გრძნობენ, მათ სხვა არაფერი აკლიათ!*“ (ჰეისემი, X, 73-74).

ამ შემთხვევაში მორწმუნე ყოველთვის ალლაჰის ხსენებას უნდა ეცადოს. როგორც მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე გვამცნობს, ამის მაგალითად ალლაჰის შუამავალი საუკეთესო მაგალითია, რომელიც უდიდეს ალლაჰს ყოველ წამს ახსენებდა. (მუსლიმი, ჰაიზი, 117; აბუ დავუდი, თაჰარეთი, 9/18; თირმიზი, დეავათი, 9/3384; იბნ მაჯე, თაჰარეთი, 11).

ძვირფასმა ჰუსეინმა მამას, კეთილშობილ ალის, ალლაჰის შუამავლის მორალის შესახებ ჰკითხა. მანაც ფართოდ მოუთხრო. ამ მონათხრობს შორის ერთი წინადადება ძალიან კარგად აჩვენებს, ის ღმერთის ხსენებას რაოდენ დიდ ყურადღებას ანიჭებდა:

„ალლაჰის შუამავალი არც დაჯდებოდა და არც ადგებოდა მანამ, სანამ ალლაჰს არ ახსენებდა...“ (იბნ სადი, I, 424).

ე. ი. ის ნებისმიერ მდგომარეობასა და ნებისმიერ მოძრაობაში გამჩენ ღმერთს ახსენებდა. ყველა საქმეში მას ევედრებოდა და მისგან ითხოვდა დახმარებას.

**პირველ ჰადისში** გადმოცემულია ღმერთის ხსენების ზეგავლენა სულიერ სამყაროზე. ადამიანის გული იმდენად არის ცოცხალი და მშვიდი, რამდენადაც ღმერთს ახსენებს. მარადიული ცხოვრებისთვის უკიდურესად ფხიზელი უნდა იყოს. მისი ეს





სილამაზე სხვა ორგანოებზეც აისახება, ადამიანის ქმედებებს მორალის მიხედვით სრულყოფილს ხდის და ზნეობრივ სრულყოფილებასთან მიაღწევინებს, რადგან ღმერთის ხშირად ხსენება ვნებას გადაწონის.

შუამავალი ღმერთის მხსენებელის და არ მხსნებელის განსხვავებას ჰადისში ასე გამოხატავს:

*„ადამიანი, რომელიც უგულისყუროთა შორის ღმერთს ახსენებს, ომიდან გაქცეულების ზურგში მებრძოლ ადამიანს ჰგავს; უგულისყუროებს შორის ღმერთის მხსენებელი ადამიანი ღამის წყვდიადში ანთებულ ლამპარს ჰგავს; უგულისყუროებს შორის ალლაჰის მხსენებელი ადამიანი გამხმარ ხეებს შორის მწვანე ხეს ჰგავს; უგულისყუროებს შორის ალლაჰის მხსენებელ ადამიანს ღმერთი, ჯერ კიდევ გარდაცვალებამდე, სამოთხეში თავის ადგილს აჩვენებს. ალლაჰი, უგულისყუროებს შორის მის მხსენებელს ყველას ცოდვებს მიუტევებს, გარდა ადამიანისა და ცხოველის უფლებების შემლახველებისა.“* (აბუ ნუაიმი, ჰილიე, VI, 181).

ადამიანს გულის სიმშვიდის მოპოვება მხოლოდ ღმერთის ხსენებით შეუძლია. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი აიათში ბრძანებს:

***„...დიახ, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!“*** (სურა რადი, აიათი 28).

თუ გული ღმერთის ხსენებით არ იქნება დაკავებული, მასში ვნება გაბატონდება და იმ მხარისკენ მიატრიალებს საითაც ისურვებს. ასეთ გულს კი სიმშვიდის მოპოვება არ შეუძლია.

ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ღმერთის ხსენების ღირსებაზე ასე განაცხადა:

*„მათ რჩეული ადამიანებიც კი ჩამოიტოვეს!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„რჩეულები ვინ არიან, ალლაჰის შუამავალო?“

მან უპასუხა:

*„ისინი არიან ქალები და კაცები, ვინც ალლაჰს ძალიან ხშირად ახსენებენ. რჩეულები (მუფერიდები) არიან ადამიანები,*

*რომელთაც ალლაჰის ხსენება უყვართ. ღმერთის ხსენება მათ ზურგიდან ცოდვის ტვირთს ხსნის და განკითხვის დღეს ისინი შემსუბუქებულნი მივლენ.*" (თირმიზი, დეავათი, 128/3596).

ქვემოთ მოცემული ჰადისიც ძალიან მნიშვნელოვანია იმ თვალსაზრისით, რომ იგი საიქიოში, ღმერთის მხსენებელთა მდგომარეობას ასახავს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს ადამიანთა ერთ ჯგუფს გააცოცხლებს, მათ საოცრად ნათელი სახეები ექნებათ, მარგალიტისგან დამზადებულ* ***მინბერზე*** *(მომაღლო ადგილი) ისხდებიან და ყველა ადამიანს მათი შეშურდება. ისინი არც შუამავლები არიან და არც შეჰიდები!*"

ერთმა ბედუინმა მუხლებზე დაიჩოქა და სთხოვა:

„ალლაჰის შუამავალო, რა მოხდება მათ შესახებ გვიამბე რათა ვიცოდეთ!"

ალლაჰის შუამავალმა განმარტა:

„*ისინი სხვადასხვა ტომიდან და მხარიდან არიან, მაგრამ ალლაჰის გულისთვის ერთმანეთი უყვართ, ალლაჰის სახსენებლად ერთად იკრიბებიან და მას ახსენებენ.*" (ჰეისემი, X, 77).

ხოლო ადამიანებს, რომლებიც ღმერთს არ ახსენებენ, წუთისოფელში და საიქიოშიც ზიანი მიადგებათ. აიათებში მათი ცუდი მდგომარეობა შემდეგნაირადაა ასახული:

***„ხოლო ვინც ჩემს ხსენებას სახეს შეაქცევს, მაშინ უეჭველად, მისთვის ცხოვრებაა მტანჯველი და აღვადგენთ მას აღდგომის დღეს ბრმად."*** (სურა ტაჰა, აიათი 124).

***„და ვინც თავს აარიდებს მოწყალის ხსენებას, მივუჩენთ მას ეშმაკს. ამგვარად, იგი მისი უახლოესი მეგობარი იქნება."*** (სურა ზუჰრუფი, აიათი 36).

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მოგაცდინოთ თქვენ თქვენმა ქონებამ და შვილებმა ალლაჰის მოხსენიებისაგან, რამე-***





***თუ ვინც იქმს ამას, სწორედ ისინი არიან წაწყმედილნი."*** (სურა მუნაფიყუნი, აიათი 9).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„უზენაეს ალლაჰს მორჩილი, მშვიდი, ლმობიერი, ადამიანებისთვის სიკეთის მასწავლებელი და ღმერთის მორჩილებისკენ მომწოდებელი გულები უყვარს. უხეში, ამაო რაღაცაებით დაკავებული, მიუხედავად იმისა, რომ არ იციან დილით ცოცხალი გაიღვიძებენ თუ არა, მთელ ღამეს ძილში გაატარებენ, ალლაჰს იშვიათად მხსენებელი გულები არ უყვარს.*" (დეილემი, 1, 158).

იმისათვის, რომ დაგვიცვას იმ უგულისყურობისა და საფრთხისგან, რაც დიადი ღმერთის გაუხსსენებლობას ახლავს, ბევრჯერ გვაფრთხილებს. მაგალითად, ერთ-ერთი გაფრთხილება შემდეგია:

***„განა არ დამდგარა დრო იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს, რომ ძრწოდნენ გულნი მათნი ალლაჰის შეხსენებისთვის და იმით, რაც ზემოევლინა ჭეშმარიტებიდან?"*** (სურა ჰადიდი, აიათი 16).

ეს აიათი მოევლინა ზოგი თანამიმდევრის შესახებ, რომლებმაც მიუხედავად იმისა, რომ მექქაში ტანჯვა-წვალება გადაიტანეს, ჰიჯრით წასვლისა და სიმშვიდის მოპოვების, შემდეგ მაინც დაუდევრად იქცეოდნენ. (სუიუთი, ლუბაბი, გვ. 227).

მიუხედავად იმისა, რომ მუსა და ჰარუნი შუამავლები იყვნენ, როცა ღმერთმა ისინი საქადაგებლად ფარაონთან გაგზავნა, უბრძანა:

***„წადით შენ და შენი ძმა ჩემი სასწაულებით და ნუ იქნებით უძლურნი ჩემს გახსენებაში!"*** (სურა ტაჰა, აიათი 42).

როგორც აქედან ჩანს, ღმერთის ხსენება ყველაზე მძიმე მომენტებშიც კი არ უნდა დავივიწყოთ. ღმერთის ხსენება ადამიანს სიძნელეების გადალახვაში ძალიან ეხმარება.

**პირველ ჰადისში** ნაბრძანები „ღმერთის ხსენების" აუცილებლობა უგულისყურო ადამიანების და თითოეული ჩვენგანის ოჯახებზეც ვრცელდება. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





„ღმერთის მხსენებელ და არ მხსენებელ სახლებს შორის, *ისეთი განსხვავებაა, როგორც მკვდარსა და ცოცხალს შორის.*“ (მუსლიმი, მუსაფირუნი, 211).

იმისათვის, რომ ჩვენი სახლები საფლავებს და უდაბნოს არ დაემსგავსოს, იქ ღვთისმსახურებების შესრულებაა საჭირო, ანუ ლოცვის შესრულება, ყურანის კითხვა და ალლაჰის ხსენება და ა.შ. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი ფარძებს მეჩეთში თუ ილოცავს, სუნნეთი სახლში შეასრულოს, რათა უზენაესმა ალლაჰმა ამ ლოცვის წყალობით სახლს სიკეთე მიანიჭოს.*“ (მუსლიმი, მუსაფირუნი, 210. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, იქამეთი, 186).

იმის მისანიშნებლად, რომ სახლებში ყურანი უნდა ვიკითხოთ, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თქვენი სახლები საფლავებს არ დაამსგავსოთ. უეჭველია, რომ ეშმაკი გარბის იმ სახლიდან, სადაც სურა „ბაყარას“ კითხულობენ!*“ (მუსლიმი, მუსაფირუნი, 212).

ღმერთის ხსენება გულებს აცოცხლებს და ასევე ღვთისმსახურებას სხვა განზომილებას მოაპოვებინებს. ყველა საქმე, რომელიც ალლაჰის ხსენების თანხლებითაა შესრულებული, მაღლა დგას საქმეზე, რომელიც ღმერთის ხსენების თანხლებით არაა შესრულებული. ღმერთის ხსენებით შესრულებულ საქმისთვის უფრო მეტი ჯილდო არსებობს, რადგან იგი გულწრფელად და სრულყოფილად სრულდება. ადამიანები, რომელთა ცხოვრებაც ღმერთის ხსენებითაა გაჯერებული, ბევრად დიდ სიკეთეს მოიპოვებენ.

ქვემოთ მოცემული ჰადისი ნათლად წარმოგვიდგენს რამდენად ღრმა მნიშვნელობა აქვს მუდმივად ღმერთის ხსენებით ცხოვრებას.

ბენი უზრეს ტომის სამი წარმომადგენელი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და ისლამი მიიღო. შუამავალმა იკითხა:

*„ამათ ვინ მიხედავს?*“





ტალჰამ თქვა:

„მე მივხედავ, ალლაჰის შუამავალო!“

როცა ისინი ტალჰასთან დარჩნენ, ალლაჰის შუამავალმა მეომართა ჯგუფი შეკრიბა და გაგზავნა. იმ სამი ადამიანისგან ერთი ამ ჯგუფთან ერთად წავიდა და შეჰიდად დაეცა. შემდეგში შუამავალმა ერთი ჯგუფი კიდევ გაგზავნა. ამათთან ერთად მეორე წავიდა და ისიც შეჰიდად დაეცა. მესამე პიროვნება კი რაღაც დროის შემდეგ თავის საწოლში გარდაიცვალა.

ტალჰა ამბის გაგრძელებას შენდეგნაირად გადმოგვცემს:

„სიზმრად, ჩემს გვერდით მყოფი ეს სამი პიროვნება სამოთხეში ვიხილე. წინ, რომელიც თავის საწოლზე გარდაიცვალა, ის იდგა, მას შემდეგ შეჰიდად დაცემული მოსდევდა. ყველაზე ბოლოს კი პირველად შეჰიდად დაცემული იდგა. გავვოცდი, ეს ამბავი უცნაურად მეჩვენა. მაშინვე ალლაჰის შუამავალთან მივედი და სიზმარი მოვუყევი.

ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

*„აქ გასაოცარი არაფერია! ალლაჰის საფეხურებზე არ არსებობს უფრო ღირსეული ადამიანი, ვიდრე მორწმუნე, რომელიც მთელ სიცოცხლეს ისლამის მიხედვით ატარებს, ღმერთს მუდმივად ახსენებს და თაყვანს სცემს მას.“* (აჰმედი, 1, 163).

ეს ნიშნავს, რომ ღმერთის ხსენება ყველაზე ლამაზი საიქიო საგზალია. ალლაჰის შუამავალი გვაფრთხილებს, რომ ღამის ერთი მესამედის ღმერთის ხსენებაში გატარება და ამგვარად საიქიოსთვის მომზადებაა საჭირო:

*„ადამიანებო, ალლაჰი ახსენეთ! ალლაჰი ახსენეთ! ჩაიბერება სურში და დედამიწა შეზანზარდება, შემდეგ მეორედ ჩაიბერება. სიკვდილი მთელი თავისი ძალით გამეფდება! სიკვდილი მთელი თავისი საშინელებით გამეფდება!“* (თირმიზი, ყიამეთი, 23/2457).

**მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვასწავლის შემდეგს: იმისათვის, რომ ალლაჰის ხშირად ხსენება შევძლოთ, დახმარება თვითონ მისგან უნდა ვითხოვოთ. ალლაჰის შუამავალმა ძვირფას

მუაზს, ლოცვის შემდეგ წასაკითხი ვედრება და ხსენება ასწავლა. ეს მდგომარეობა სრულიად საკმარისია ღმერთის ხსენების ღირსების საჩვენებლად.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ლოცვის შემდეგ გასაკეთებელ სხვა ხსენებებსაც ასწავლიდა. ერთ-ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელიც ფარძი ლოცვის შემდეგ ღმერთის ხსენებებს წაიკითხავს, უბედურებას არასდროს გადააწყდება. ესენი ოცდაცამეტჯერ „სუბჰანელლაჰ“ (დიდება ალლაჰს), ოცდაცამეტჯერ „ელჰემდულილლაჰ“ (მადლობა ალლაჰს), ოცდაცამეტჯერაც „ალლაჰუ ექბერ“-ის (ალლაჰი უზენაესია) წარმოთქმაა.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 144, 145. აგრეთვე იხ. თირმიზი, დეავათი, 25/3412, ნესაი, სეჰვი, 92/1347).

**მეოთხე ჰადისი** გვამცნობს, რომ ღმერთი ძალიან იოლი ქმედების სანაცვლოდ ადამიანებს დიდ ჯილდოს უწყალობებს, რადგან ღმერთის ხსენება ენისთვის ძალიან ადვილი წარმოსათქმელია, სასწორზე კი ძალიან მძიმედ აიწონება და მოწყალე ღმერთიც კმაყოფილი იქნება.

ჰადისში გაცხადებული „სუბჰანალლაჰ“ ნიშნავს: „მე ვადიდებ უზენაესი ალლაჰის უბადლო თვისებებს. ის ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან შორს არის. ვახსენებ მის უმაღლეს თვისებებს.“ ეს ის ხსენებაა, რომელიც ღმერთმა ანგელოზებს ასწავლა.

დიად ღმერთს სურს მუდმივად ადამიანის გულში იყოს. ამის გამო მისი ხსენება ენისთვის იოლი გახადა. ის ბრძანებს:

***„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე,*** *(ამბობენ)*: ***„ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ*** *(ტყუილად)* ***არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 191).

აქედან გამომდინარე, ადამიანმა პრაქტიკულად ღმერთის ხსენებები საკმარისად არ უნდა ჩათვალოს. ღმერთზე თაყვანისცემისთვის დიდი ჯილდოს არსებობა მათ ღირსებებს ნათელს





ხდის. ვინაიდან, ღმერთის დავიწყება გულს აქვავებს და ასეთი ადამიანები დროთა განმავლობაში ღმერთს შორდებიან.

აიათში ნაბრძანებია:

***„წყეულიმც იყოს ისინი, ვისაც ალლაჰის ხსენების საკითხში გულები გაქვავებული აქვთ!“*** (სურა ზუმერი, აიათი 22).

ადამიანს თუნდაც ბევრი ლაპარაკი ესაჭიროებოდეს, ალლაჰის ხსენების გარეშე ბევრი არ უნდა ისაუბროს. ადამიანი ენით საკუთარ თავს დარდს მოუტანს და ცოდვას ჩაიდენს. აქედან გამომდინარე, ისლამმა სიტყვებთან დაკავშირებით დისციპლინა დააწესა და მუსლიმებს უბრძანა ამ საკითხში უკიდურესად ყურადღებით იყვნენ. რადგან სიტყვებს ანგარიში სჭირდებათ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანისთვის სიკეთისკენ მოხმობის, ბოროტების აღკვეთისა და ღმერთის ხსენების გარდა სიტყვები არა სასარგებლო, არამედ საზიანოა .“* (თირმიზი, ზუჰდი 63/2412)

ასე, რომ მუსლიმი ყურადღებიანი უნდა იყოს და სასარგებლო რაღაცეები ილაპარაკოს, ადგილის შესაბამისად უნდა დადუმდეს კიდეც. ასეთ შემთხვევაში საუბრის, დუმილის, ღმერთის ხსენებისა და ჩაფიქრების მადლს მოიპოვებს. რა საოცარია ქვემოთ მოცემული ბრძენის სიტყვები:„

„დრო ტყუილად არ უნდა დახარჯო, ისლამისა და მუსლიმებისთვის სასარგებლო რამ უნდა აკეთო! ყველაზე პატარა, კარგი საქმის გაკეთება უფრო ძვირფასია, ვიდრე ყველაზე დიდი მართალი სიტყვის თქმა, რადგან სიტყვის თქმა ადვილია.“

მუსლიმმა მუდმივად ღმერთის ხსენებით, ისეთ საფეხურს უნდა მიაღწიოს, რომ მის შემხედვარე ადამიანებს მაშინვე ალლაჰი უნდა გაახსენდეთ.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა იკითხა:

*„ყურადღებით იყავით! გინდათ გამცნოთ, ვინ არის თქვენს შორის ყველაზე სასარგებლო?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

„დიახ, გვამცნე ალლაჰის შუამავალო!“

შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენს შორის ყველაზე სასარგებლოა ის, ვისი დანახვაც ადამიანებს ღმერთს გაახსენებს!“* (იბნ მაჯე, ზუჰდი, 4, აჰმედი, VI, 409).

ალლაჰის შუამავალმა ერთხელაც ბრძანა:

*„ადამიანში ღმერთის ხსენების გასაღები დევს. ადამიანებს მისი დანახვისთანავე ალლაჰი ახსენდებათ.“* (ჰეისემი, X, 78).

ერთხელაც თანამიმდევრებმა შუამავალს ჰკითხეს:

„ალლაჰის საყვარელი მონა-მსახურები ვინ არიან?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

اَلَّذِينَ اِذَا رُئُوا ذُكِرَ اللّٰهُ عَزَّ وَجَلَّ

*„ისინი, ვისი სახის დანახვაც ღმერთის გახსენებას იწვევს!“* (ჰეისემი, X, 78; იბნ-მაჯე, ზუჰდი, 4).

როგორც ჩანს ადამიანებს შორის ყველაზე სასარგებლონი არიან ისინი, რომელნიც მუდმივად ღმერთის ხსენებით ღვთისმოშიშნი არიან და მათი სახე და მდგომარეობა ღმერთის გახსენებას იწვევს, რადგან ისინი ნებისმიერ ადგილსა და დროს ღმერთის ხსენებით არიან დაკავებულნი. არასაჭირო სიტყვებსა და ქმედებებს არ იყენებენ, ადამიანებს მუდმივად სიმართლესა და სიკეთეს აჩვენებენ და ურჩევენ კიდეც.

**ჩემო ალლაჰო! ჩვენ წილად გვარგუნე იმ ღვთისმოსავ ადამიანებთან ერთად ყოფნა, რომლებიც ღმერთის ხსენების გასაღებები არიან! ჩვენც გვარგუნე ისეთი ბედნიერება, რომ ჩვენმა დანახვამ ადამიანებს ღმერთი გაახსენოს!**

**ამინ!**





## 13. მადლიერება

١٠١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«كُلُّ أَمْرٍ ذِي بَالٍ لَا يُبْدَأُ فِيهِ بِالْحَمْدِ أَقْطَعُ».

**101.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„საქმე, რომელიც ღმერთზე მადლიერებით არ იწყება, ნაყოფიერი ვერ იქნება.“* (იბნ მაჯე, ნიქჰი, 19, აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ედები, 18/4840).



١٠٢. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ اللّٰهَ لَيَرْضَى عَنِ الْعَبْدِ أَنْ يَأْكُلَ الْاَكْلَةَ فَيَحْمَدَهُ عَلَيْهَا أَوْ يَشْرَبَ الشَّرْبَةَ فَيَحْمَدَهُ عَلَيْهَا».

**102.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰი კმაყოფილი გახდება, როცა ადამიანს დააპურებს და ის ამის გამო მადლიერებას გამოხატავს.“* (მუსლიმი, ზიქრი, 89. აგრეთვე იხ. თირმიზი, ეთიმე, 18/1816).



١٠٣. عَنْ أَبِي مُوسَى الْأَشْعَرِيِّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِذَا مَاتَ وَلَدُ الْعَبْدِ قَالَ اللّٰهُ لِمَلَائِكَتِهِ: قَبَضْتُم وَلَدَ عَبْدِي فَيَقُولُونَ: نَعَمْ فَيَقُولُ: قَبَضْتُمْ ثَمَرَةَ فُؤَادِهِ فَيَقُولُونَ: نَعَمْ فَيَقُولُ: مَاذَا قَالَ عَبْدِي فَيَقُولُونَ: حَمِدَكَ وَاسْتَرْجَعَ فَيَقُولُ اللّٰهُ: ابْنُوا لِعَبْدِي بَيْتاً فِي الْجَنَّةِ وَسَمُّوهُ بَيْتَ الْحَمْدِ».

**103.** აბუ მუსა ელ ეშარის გამოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„როდესაც ალლაჰის მონა-მსახურს შვილი მოუკვდება, უზენაესი ალლაჰი ანგელოზებს ჰკითხავს?:*

*„ჩემი მონა-მსახურის შვილს სული ხომ წაართვით?“*

*„დიახ“.*

*„ ჩემ მონა-მსახურს გულის ნაყოფი ხომ მოწყვიტეთ?“*

*„დიახ“.*

*„მაშ, გაიმეორეთ რა თქვა ჩემმა მონამსახურმა?“*

*„შენ მადლობა შემოგწირა და თქვა: „ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და მას დავუბრუნდებით.“*

*ამაზედ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:*

*„მაშ, გაამზადეთ იმ ადამიანისთვის სამოთხეში სახლი და იმ სახლს „მადლიერების სახლი“ უწოდეთ!“* (თირმიზი, ჯენაიზი, 36/1021).



١٠٤. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا يَقُولُ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«أَفْضَلُ الذِّكْرِ لَا إِلٰهَ إِلَّا اللّٰهُ وَأَفْضَلُ الدُّعَاءِ اَلْحَمْدُ لِلّٰهِ».





**104.** ჯაბირ იბნ აბდულლაჰის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველაზე ღირსეული ხსენებაა — „ლა ილაჰე ილლალლაჰ“ (არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა), ყველაზე ღირსეული ვედრება კი „ელჰამდუ ლილლაჰ“ (მადლობა ალლაჰს).* “ (თირმიზი, დეავათი, 9/3383).



١٠٥. عَنْ عَائِشَةَ رَضِىَ اللّٰهُ عَنْهَا أَنَّ نَبِيَّ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ كَانَ يَقُومُ مِنَ اللَّيْلِ حَتَّى تَتَفَطَّرَ قَدَمَاهُ فَقَالَتْ عَائِشَةُ:

«لِمَ تَصْنَعُ هٰذَا يَا رَسُولَ اللّٰهِ وَقَدْ غَفَرَ اللّٰهُ لَكَ مَا تَقَدَّمَ مِنْ ذَنْبِكَ وَمَا تَأَخَّرَ؟» قَالَ:

«أَفَلاَ أُحِبُّ أَنْ أَكُونَ عَبْدًا شَكُورًا».

**105.** მართლმორწმუნეთა დედის ძვირფასი აიშეს ﷺ გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ღამ-ღამობით ფეხების დასივებამდე ლოცულობდა.

აიშემ ჰკითხა:

„ასე რატომ აკეთებ, ალლაჰის შუამავალო? თქვენ ხომ ალლაჰმა წარსული და მომავალი ცოდვები მოგიტევათ.“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„უსაზღვროდ *მადლიერი მონა-მსახური არ ვიყო?*“ (ბუხარი, თეფსირი, 48/2; მუსლიმი, მუნაფიყუნი, 81. აგრეთვე იხ. ბუჰაი, თეჰეჯჯუდი, 6; რიქაქი 20).

١٠٦. عَنْ صُهَيْبٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«عَجَبًا لِأَمْرِ الْمُؤْمِنِ إِنَّ أَمْرَهُ كُلَّهُ خَيْرٌ وَلَيْسَ ذَاكَ لِأَحَدٍ إِلَّا لِلْمُؤْمِنِ إِنْ أَصَابَتْهُ سَرَّاءُ شَكَرَ فَكَانَ خَيْرًا لَهُ وَإِنْ أَصَابَتْهُ ضَرَّاءُ صَبَرَ فَكَانَ خَيْرًا لَهُ».





**106.** სუჰეიბ იბნ სინანის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მორწმუნის მდგომარეობა შესაშური და საოცრად ძვირფასია, რადგან მისი ყველა მდგომარეობა სიკეთის მიზეზია. შემდეგი მახასიათებელები მხოლოდ მორწმუნეებს ახასიათებთ: გასახარი თუ არის რამე, ღმერთს მადლობას უხდის; ეს მისთვის სასიკეთოა. თავს უბედურება თუ დაატყდება, ითმენს; ესეც მისთვის სასიკეთოა.“* (მუსლიმი, ზუჰდი, 64).

## განმარტებები:

ვინმეს მოწყალების, სიკეთის გახსენებას „მადლიერება“ ეწოდება.

ადამიანის მიერ მისთვის სიკეთის გამკეთებლის ქებას და ამის სხვა ადმიანებისთვის შეტყობინებას, „მადლობის გადახდა“ ეწოდება. აქედან გამომდინარე, მადლიერება უფრო ფართო მნიშვნელობის მატარებელია, ვიდრე მადლობის გადახდა.

არ არსებობს მადლიერებაზე უფრო ლამაზი სიტყვა ალლაჰისადმი თაყვანისცემისა და სიყვარულის გამოსახატავად, რადგან მორწმუნე როცა ამბობს: „ელ ჰამდულილლაჰ“ (მადლობა ალლაჰს), აღიარებს, რომ განდიდება და ქება გამუდმებით მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის.

- ღვთისმოსავი ადამიანებისთვის არ არსებობს „მადლიერების ადგილზე“ უფრო დიდებული საფეხური. ვინაიდან:

- ალლაჰის შუამავალი ამქვეყნად და საიქიოში არის ის ადამიანი, რომელიც ყველაზე მეტ მადლობას სწირავდა ალლაჰს, ამიტომაც მას სახელად აჰმედი ეწოდა.

- იმ დროშის სახელი, რომელსაც სამოთხეში შუამავალი გაშლის, „ჰამდია“ (მადლიერება). შუამავალი ადამიდან დაწყებული დედამიწაზე მოსული ყველა შუამავალი ამ დროშას შეაფარებს თავს.

- ყველაზე მაღალ საფეხურს სამოთხეში მაყამი „მაჰმუდი ეწოდება“ და ის მხოლოდ ერთი ადამიანის ხვედრია.

- განკითხვის იმ საშინელ დღეს, როცა ალლაჰის შუამავალი მთელი კაცობრიობისთვის შუამდგომლობის გასაწევად სეჯდეს შეასრულებს, უზენაესი ალლაჰი მას მადლიერების გადახდას შთააგონებს, ალლაჰის შუამავალიც მადლობას გადაუხდის და შემდეგ შუამდგომლობას გასწევს. შუამდგომლობის შედეგად განთავისუფლებული ადამიანები აჰმედს შეაქებენ და ამჯერად ის მაჰმუდისა და მუჰამმედის სახელების მნიშვნელობასაც შეიძენს.

- ადრეულ წიგნებში მუჰამმედის ﷺ მიმდევრების ერთი მნიშვნელოვანი მახასიათებელი „ბევრჯერ მადლობის გადახდაა." ღმერთმა მუჰამმედის ﷺ მიმდევრებს „მადლიერების ვედრება" (ფათიჰა) უწყალობა, რომელსაც ლოცვების ყველა მუხლზე კითხულობენ.

- ანგელოზების, რომლებიც ღმერთთან ახლო და რჩეული არსებები არიან, მათი საქმე დიად ღმერთზე მადლიერებაა.

აიათებში ამის შესახებ ნაბრძანებია:

***„და დაინახავ ანგელოზებს, ტახტრევნის ირგვლივ შემოხვეულთ, ანდიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს..."*** (სურა ზუმერი, აიათი 75).

***„...და ვინც მის გარშემოა, ადიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს, სწამთ მისი და შესთხოვენ შენდობას იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს..."*** (სურა მუმინი, აიათი 7).

- ყველა არსება ღმერთს ადიდებს და მადლობას უხდის, მაგრამ ადამიანი ამას ვერ მიხვდება.

ქუხილიც კი ამ დიდების გამომხატველია. უზენაესი ალლაჰი ამას ასე გვამცნობს:

***„და ქუხილი ქება-დიდებით განადიდებს მას..."*** (სურა რადი, აიათი 13).

- გამჩენი ღმერთი უსაზღვროდ მოწყალე და გულუხვია. ყველა არსებას დღედაღამ წყალობას ავლენს. გამომდინარე აქედან, ყველა არსება მოვალეა ალლაჰისა ყველაფერ იმისათვის, რაც გააჩნიათ. ერთგულებისთვის შუამავალ იბრაჰიმმა დიადი





ღმერთის ქება დაიმსახურა და ამის გამო სახელად „ერთგული“ ეწოდა.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„უზენაესმა ალლაჰმა შუამავალ იბრაჰიმს „უერთგულესი იბრაჰიმი “ უწოდა, გინდათ გამცნოთ რატომ? იმიტომ, რომ ის ყოველ დილით და საღამოს ასე ამბობდა:*

فَسُبْحَانَ اللّٰهِ حِينَ تُمْسُونَ وَحِينَ تُصْبِحُونَ.

وَلَهُ الْحَمْدُ فِي السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ وَعَشِيًّا وَحِينَ تُظْهِرُونَ

***„მაშ, ადიდეთ ალლაჰი როცა მოსაღამოვდება და გარიჟრაჟისას, დღის ბოლოს და შუადღისას! და მას ეკუთვნის ქება-დიდება ცათა შინა და ქვეყანასა ზედა!“*** (სურა რუმი, აიათები 17-18); (აჰმედი, III, 439).

- დიადი ღმერთი მადლიერების მნიშვნელობაზე დაყრდნობით ყურანს შემდეგი სიტყვებით იწყებს: „**მადლობა სამყაროს გამჩენ, ალლაჰს ეკუთვნის**“ და ეს ჭეშმარიტება ბევრ აიათშია გაცხადებული.

თითოეულ ადამიანს ცალ-ცალკე მიმართავს:

***„წარმოთქვი, მადლობა ალლაჰს!“*** (სურა ისრა, აიათი 111).

აქედან გამომდინარე, ალლაჰისთვის მადლობის გადახდა ძალიან მნიშვნელოვანი ღვთისმსახურება და დიდი პატივია. იმისათვის, რომ მორწმუნემ ალლაჰს დაუახლოვდეს, მადლიერების მნიშვნელობა თავისი შემეცნების მიხედვით არ უნდა შემოსაზღვროს და ალლაჰს მადლობა შემდეგნაირად უნდა გადაუხადოს: „ღმერთო ჩემო! ისე გიხდი მადლობას, როგორი მნიშვნელობის მატარებელიცაა.“ ცხოვრება მადლიერებით უნდა მორთოს და ის ყველა საქმის სათავედ უნდა აქციოს. ყველა სიტყვა და საქმე მადლიერების გამოხატვით უნდა დაიწყოს. როგორც **პირველ**





**ჰადისშია** გამოხატული, ამგვარად თუ არ მოვიქცევით ისეთი საქმისგან ბარაქისა და სიკეთის იმედი არ უნდა გვქონდეს.

როგორც **მეორე ჰადისი** გვამცნობს, დიადი ღმერთი ადამიანებისგან საჭმლისა და წყლის გამო მადლიერების გამოხატვით კმაყოფილი ხდება. შუამავალი გვახარებს, რომ:

*„წარსული ცოდვები მიეტევება მას, ვინც საჭმლის ჭამის შემდეგ იტყვის: „მადლობა ალლაჰს, რომელმაც ეს საჭმელი მიწყალობა, მის წყალობით კი ძალა მომცა!“* (აბუ დავუდი, ლიბასი, 1/4023; თირმიზი, დეავათი, 55/3458, აგრეთვე იხ. იბნ-მაჯე, ეთიმე, 16).

ჭამა-სმა ადამიანის სასიცოცხლოდ აუცილებელია და ყველაზე აშკარა სიკეთეა. ადამიანი, რომელიც ამისთვის მადლობას არ გადაიხდის სხვა სიკეთეების დანახვა და ალლაჰისთვის მადლობის გადახდა უფრო გაუჭირდება.

შაქიქ იბნ იბრაჰიმი გადმოგვცემს:

იმისათვის, რომ ალლაჰს ბოძებული სიკეთეებისთვის მადლობა გადაუხადო, სამი პირობის შესრულებაა საჭირო. ესენია:

1. როცა ალლაჰი რამეს გიწყალობებს, უნდა იცოდე, ეს ვისგან მომდინარეობს.

2. ალლაჰის მიერ შენთვის ნაწყალობევის გამო კამყოფილი უნდა იყო და არ უნდა იფიქრო მის რაოდენობაზე.

3. სანამ ხელთ გაქვს ალლაჰის ბოძებული სიკეთე, მას არ უნდა აუჯანყდე. (ქურთუბი, I, 134).

არა მხოლოდ ჭამა-სმის შემდეგ, არამედ ალლაჰისთვის მადლობის გადახდა ნებისმიერ დროს აუცილებელია. ქვემოთ მოცემული მაგალითი ძალიან კარგად აჩვენებს ძვირფას აიშეს მადლიერებისა და ვედრების მდგომარეობას:

ქესირ იბნ უბეიდი ასე გადმოსცემს:

„ოჯახში ბავშვი რომ გაჩნდებოდა, მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე არ იკითხავდა:

„ბიჭია თუ გოგო?“

ის იკითხავდა:

„ჯანმრთელი და უნაკლო დაიბადა?“

როცა მას ეტყოდნენ:

„დიახ, არავითარი ნაკლი არა აქვს.“

ის ამბობდა:

„ელ ჰამდუ ლილლაჰი რაბბილ აალემინ“ (მადლობა სამყაროთა გამჩენ უზენაეს ალლაჰს).“ (ბუხარი, ელ ედებულ მუფრედი, 1256).

იმისათვის, რომ შევიმეცნოთ ჩვენთვის ბოძებული სიკეთეების ფასი და ღმერთს მადლობა გადვუხადოთ ყველაფრისთვის, სამართლიანად უნდა მოვიქცეთ და ჩვენზე დაბლა მდგომების მდგომარეობას უნდა შევხედოთ, თუ ასე არ მოვიქცევით და ჩვენზე უფრო მდიდრების მდგომარეობას შევხედავთ მადლიერების გრძნობებთან მიახლოება გაგვიჭირდება.

ალლაჰის შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით თავის მიმდევრებს ასე აფრთხილებს:

*„ვინც რწმენის საკითხში მასზე მაღლა მდგომს შეხედავს, მას დაემორჩილება. ამქვეყნიურობის საკითხში თავისზე დაბლა მდგომს თუ შეხედავს და ალლაჰს ბოძებული სიკეთეებისთვის მადლობას გადაუხდის, ალლაჰი მას ისე შეხედავს, როგორც მადლიერსა და მომთმენს. ხოლო ვინც ამქვეყნიურობის საკითხში მასზე დაბლა მდგომს კი არა, მაღლა მდგომს შეხედავს და მოიწყენს, რომ ხელთ არა აქვს ამქვეყნიურობა, ალლაჰი მას მადლიერ და მომთმენ ადამიანად არ ჩათვლის.“* (თირმიზი, ყიამეთი, 58/25812).

**მესამე ჰადისი** გადმოგვცემს, რაოდენ საპატიო ადგილი აქვს ალლაჰის წინაშე ადამიანს, რომელიც ისეთ დიდ უბედურებასაც კი მოითმენს, როგორიც შვილის დაკარგვაა და შეძლებს ღმერთს მადლობა გადაუხადოს.

იმის გამო, რომ ახლობლის სიკვდილის ჟამს ღმერთისთვის მადლობის გადახდა ძნელი გასაკეთებელია, ამის სანაცვლოდ სამოთხეში ლამაზი კოშკია. სინამდვილეს რომ შევხედოთ, ამ მდგომარეობაში ადამიანმა მადლობა რომ არ გადაიხადოს და სხვა რამე გააკეთოს, ეს მდგომარეობას ვერაფრით შეცვლის.





გარდაცვლილი ადამიანი უკან არ დაბრუნდება. ამიტომ მორწმუნემ უბედურების წინააღმდეგ მოთმინებით უნდა ალიჭურვოს, ღმერთს მადლობა გადაუხადოს და ამქვეყნიური დანაკარგის სანაცვლოდ მარადიული მოგების მოპოვებას უნდა ეცადოს.

მიუხედავად იმისა, რომ დიადი ღმერთის ცოდნა ყოვლისმომცველია, ანგელოზებს მაინც ჰკითხავს ადამიანმა რა თქვა. ამას მადლიერებაზე ყურადღების გამახვილების მიზნით აკეთებს. ანგელოზები როცა ეტყვიან — ღმერთს მადლობა შესწირაო, — უზენაესი ალლაჰი ამ ლამაზი ქცევის სანაცვლოდ მისთვის სამოთხეში სახლის გაკეთებას და სახელად „მადლიერების სახლის“ დარქმევას ბრძანებს. აქედან გამომდინარე, ასეთი მომთმენი ადმიანის სამოთხეში შესვლის უეჭველობა ნათელი ხდება.

ამ თემასთან დაკავშირებულ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„როდესაც ადამიანი ავად გახდება, უზენაესი ალლაჰი მას ორ ანგელოზს გამოუგზავნის და ეტყვის:*

*„ნახეთ ადამიანი მნახველებს რას ეუბნება“*

*თუ ადამიანი მნახველებთან ღმერთს ადიდებს და მადლობას უხდის, ანგელოზები ამ ამბავს ღმერთთან მიიტანენ. ამაზედ ალლაჰი ასე ბრძანებს:*

*„თუ იმ მონა-მსახურს სულს ავართმევ, სამოთხეში განვათავსებ; თუ განვკურნავ, მით უფრო სასიკეთო ხორცით შევუცვლი, მის სისხლს უფრო სასიკეთო სისხლით შევცვლი და ცოდვებს მივუტევებ.“* (მუვატტა, აინი, 5).

**მეოთხე ჰადისი** გვამცნობს, რომ ყველაზე ღირსეულია ვედრება: „მადლობა ალლაჰს ეკუთვნის“, რადგან ღმერთი მადლიერ ადამიანს სიკეთეს თხოვნამდე უზრდის. გამომდინარე აქედან, ჩვენ ბოძებული სიკეთეების ფასი უნდა ვიცოდეთ, მათთვის საჭიროებისამებრ უნდა გამოვხატოთ მადლიერება, მხოლოდ შემდეგ უნდა ვითხოვოთ სხვა რამ. ასეთ შემთხვევაში თან ღმერთს შევევედრებით და თან ჩვენ სიკეთეები გვებოძება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„და აკი, გაუწყათ ღმერთმა თქვენ: „თუ ნამდვილად მადლიერ-ნი იქნებით, უთუოდ, წყალობას გიმრავლებთ და თუ უმადურნი იქნებით, უეჭველად, სასჯელი ჩემი საშინელია!“.*** (სურა იბრაჰიმი, აიათი 7).

მადლიერების გამოხატვა არის ყველაზე დიდი ვედრება, რომელიც ადამიანს მიზანთან მიაღწევინებს. ამის გამო ვედრებების დაწყებისას უპირველესად ღმერთს მადლობას ვუხდით, ვინაიდან, ვედრება, რომელიც ღმერთზე მადლიერების გამოხატვითა და ალლაჰის შუამავლისთვის სელათის წაკითხვით იწყება, შესმენილ იქნება. ალლაჰის შუამავალი იმ ადამიანებს, ვინც ამგვარად არ იქცევიან და ჩქარობენ, ვედრების დაწყებამდე ღმერთისთვის მადლობის გადახდასა და სელათის წაკითხვას ურჩევს. (თირმიზი, დეავათი, 64/3476; აბუ დავუდი, ვითირი, 23/1481).

მეორე მხრივ, უზენაესი ალლაჰისთვის მადლობის გადახდასაც საფეხურები აქვს. შუამავალი ალლაჰის წინაშე გამოხატული მადლიერებებიდან ყველაზე ღირსეულთაგან ერთის შესახებ ასე გვამცნობს:

*„ერთმა ალლაჰის მონა-მსახურთაგანმა თქვა:*

يَا رَبِّ! لَكَ الْحَمْدُ كَمَا يَنْبَغِي لِجَلاَلِ وَجْهِكَ وَلِعَظِيمِ سُلْطَانِكَ

*„ღმერთო! შენი სახის სიდიადის, ძალისა და მბრძანებლობის დიდებულების შესაბამისად მადლობას გიხდი!“*

*ამ მადლიერების წინაშე ადამიანის მოღვაწეობის აღმწერი ანგელოზები უძლურნი დარჩნენ. არ იცოდნენ, ეს მადლიერება როგორ აღეწერათ. ზეცაში ავიდნენ და თქვეს:*

*„ღმერთო ჩვენო! შენმა მონა-მსახურმა ისეთი სიტყვა თქვა, რომ მისი მადლი როგორ დავწეროთ არ ვიცით.“*

*უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:*

*„გაიმეორეთ რა თქვა ჩემმა მსახურმა“*

*ანგელოზებმა გაიმეორეს:*





*„ღმერთო ჩვენო! იმ ადამიანმა მადლობა ასე შემოგწირა: „ღმერთო, შენი სახის სიდიადის, ძალისა და მბრძანებლობის დიდებულების შესაბამისად მადლობას გიხდი!“*

*ამაზედ უზენაესმა ალლაჰმა იმ ორ ანგელოზს უბრძანა:*

*„სანამ ის ადამიანი მე არ შემხვდება და არ დავაჯილდოვებ, მისი სიტყვები ისე დაწერეთ, როგორც თავად წარმოთქვა!“* (იბნ მაჯე, ედები, 55).

ალლაჰისთვის მადლობის გადახდა არის ის ღვთისმოსავი ქმედება, რომელიც ადამიანს ჯოჯოხეთისგან იხსნის და სამოთხეს მოაპოვებინებს. ქვემოთ ებუ ჰურაირას მიერ გადმოცემული ჰადისი ამის აშკარა მტკიცებულებაა:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ფარები აისხით!“*

ჩვენ ვკითხეთ:

„მტერი მოვიდა და იმათ წინააღმდეგ უნდა ავიღოთ ფარი?“

შუამავალმა ბრძანა:

*„არა, თქვენ ის ფარები აიღეთ, ჯოჯოხეთისგან რომ დაგიფარავთ:*

سُبْحَانَ اللّٰهِ وَالْحَمْدُ لِلّٰهِ وَلَا اِلٰهَ اِلَّا اللّٰهُ وَاللّٰهُ أَكْبَرُ

*„სუბჰანალლაჰი ველ ჰამდუ ლილლაჰი ვე ლა ილაჰე ილლალლაჰუ ვალლაჰუ ექბერ: ვადიდებ ალლაჰს, მადლობა ალლაჰს ეკუთვნის, არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა, ალლაჰი უდიდესია“ — წარმოთქვით! ეს თქვენ განკითხვის დღეს მხსნელად მოგევლინებათ და თქვენ შეგხვდებათ. ეს სიტყვები იმ ღვთისმოსავ ქმედებათაგანია, რომელიც მარადიულად დარჩება.“* (ჰაქიმი, 1, 725/1985).

**მეხუთე ჰადისი** გადმოგვცემს, თუ როგორი ადგილი ეკავა შუამავლის ცხოვრებაში ღმერთზე მადლობის გადახდას.

ალლაჰის შუამავალი იყო ადამიანი, რომელიც უდიდეს ღმერთს ყველაზე კარგად იცნობდა და მისთვის ღვთისმსახუ-

რებებს ფეხების დასიებამდე ასრულებდა, ის ბრძანებდა: *„მას რამდენი მადლობაც უნდა გადავუხადოთ, ცოტაა“.*

ამ ჰადისიდან გასაგებია, რომ ცოდვების მისატევებლად ღმერთისთვის მადლობის გადახდაა საჭირო.

ალლაჰის შუამავალი ამავდროულად გადმოგვცემს, რომ ღვთისმსახურება და მადლობა მხოლოდ ზოგიერთი ინტერესების საფასურად არ უნდა შევასრულოთ, სინამდვილეში ესენი უნდა იყოს სიყვარულზე დაფუძნებული მონა-მსახურობის გამოვლინება.

როგორც ძვირფასი აიშესთვის გაცემული პასუხიდან ჩანს, შუამავალი ალლაჰზე მადლობის გადახდით უდიდეს სიამოვნებას ღებულობდა. აქედან გამომდინარე, მადლიერების გრძნობით აღვსება და ამ გრძნობით ქმედება უყვარდა. მადლობის გადასახდელად ამდენი ღვთისმსახურება სხვას არავის შეუსრულებია და გამჩენის წინაშე მორჩილება მასსავით არავის გამოუხატავს.

ალლაჰის შუამავალი ამითაც არ შემოიფარგლებოდა და იმისათვის, რომ უფრო მეტად გადაეხადა ღმერთისთვის მადლობა, ალლაჰს შემდეგნაირად ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰ! მე შენგან რწმენისა და ღვთისმსახურების საკითხში სიმტკიცეს ვითხოვ, სრულწლოვანებაში მტკიცე გადაწყვეტილების მქონე მინდა ვიყო, მინდა შენი ბოძებული სიკეთეებისთვის მადლობის გადახდა და შენთვის ლამაზად მონა-მსახურობის გაწევა შევძლო. მინდა სრულყოფილი გული მქონდეს და ერთგული ვიყო. მინდა პატიება გთხოვო, შენთვის ცნობილი და ჩემთვის უცნობი შეცდომები მომიტევო. მინდა გთხოვო, ყველა ის სიკეთე, რომელიც შენ იცი და ჩემთვის უცნობია და ასეთივე ყველა ბოროტებისგან შენ გეფარები.“* (აჰმედი, IV, 125).

**მეექვსე ჰადისში** შექებულია მორწმუნეების გულებში არსებული რწმენისგან წარმოშობილი მადლიერება და მოთმინება, რომლებიც ადამიანისთვის მშვიდი ცხოვრების საფუძველია.

ცხოვრება სიხარულითა და მწუხარებითაა სავსე. ესენი ადამიანის გულში, რომელიც სასტუმროს ჰგავს, თანამიმდევრობით მოდიან და მიდიან. მათგან თავს ვერავინ იხსნის. ამის გამო





ღმერთი გვამცნობს, რომ დანაკარგის გამო უკიდურესად არ უნდა დავმწუხრდეთ და მონაპოვრისგანაც უსაზღვროდ არ უნდა გავიხაროთ.

სიხარულის დროს ღმერთისთვის მადლობის გადახდა, მწუხარებისას კი მოთმინება უნდა ვიცოდეთ. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ მადლობა სიკეთეს ზრდის, მოთმინება კი უბედურებას სიკეთედ აქცევს. მორწმუნე ამ ორი კარგი თვისების გამოყენებით შესაშურად მშვიდი ცხოვრებით იცხოვრებს.

სინამდვილეში, აუცილებელია მორწმუნემ ალლაჰს ყოველთვის გადაუხადოს მადლობა. წინააღმდეგ შემთხვევაში უმადური იქნება და ამისთვის კი საშინელი სატანჯველი არსებობს. აიათში ნაბრძანებია:

***„მაშ, გამიხსენეთ მე,** (რათა) **გაგიხსენოთ თქვენ, იყავით ჩემდამი მადლიერნი და არ იყოთ უმადურნი!“*** (სურა ბაყარა, აიათი 152).

***„თუ უმადურნი იქნებით, უეჭველად, სასჯელი ჩემი საშინელია!“*** (სურა იბრაჰიმი, აიათი 7).

იმისათვის, რომ ადამიანი ალლაჰის მადლიერი იყოს, აუცილებელია მადლობა საჭიროებისამებრ გადაუხადოს იმ ადამიანებსაც, ვინც სიკეთე გაუკეთა, რადგან ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ვინც ადამიანებს მადლობას არ გადაუხდის, ალლაჰის მადლიერი ვერ იქნება!“* (აბუ დავუდი, ედები, 11/4811; თირმიზი, ბირრი, 31/1955).

მორწმუნეები, რომლებიც ამქვეყნად ღმერთზე მადლიერების გადახდაში ატარებენ დროს, სამოთხეშიც ალლაჰზე მადლობის გადახდით იქნებიან დაკავებული:

**„მათი ვედრებები ასე სრულდება:**

***„ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა უფალს!“*** (სურა იუნუსი, აიათი 10).





## 14. სელათი და სალამი

١٠٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عنهُ: أَنَّ رسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَا مِنْ أَحَدٍ يُسَلِّمُ عَلَيَّ إِلَّا رَدَّ اللّٰهُ عَلَيَّ رُوحِي حَتَى أَرُدَّ عَلَيْهِ السَّلَامَ».

**107.** როგორც ფრიადპატივცემული ებუ ჰურაირა გადმოგვცემს შუამავალმა შემდეგნაირად ბრძანა:

*„როდესაც ერთი ადამიანი სელათუ სელამს მომიძღვნის უზენაესი ალლაჰიც, სულს დამიბრუნებს რათა იმ ადამიანის სელამს ვუპასუხო“* (ებუ დავუდი მენასიქი, 96/2041. ასევე აჰემდი II, 527)



١٠٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ صَلَّى عَلَيَّ صَلَاةً صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ بِهَا عَشْرًا».

**108.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მე ერთხელ სელათს გამომიგზავნის, ალლაჰი მას ამის სანაცვლოდ ათმაგ სიკეთეს უწყალობებს.“* (თირმიზი, ვითრი, 21/485. აგრეთვე იხ. მუსლიმი, სელათი 70; აბუ დავუდი, ვითრი, 26/1530; ნესაი, ეზანი, 37/676; სეჰვი, 55/1294).



١٠٩. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ ابْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«أَوْلَى النَّاسِ بِي يَوْمَ الْقِيَامَةِ أَكْثَرُهُمْ عَلَيَّ صَلَاةً».





**109.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს ჩემთან ყველაზე ახლოს იქნებიან ადამიანები, რომლებიც მე ყველაზე მეტ სელათს და სალამს გამომიგზავნიან.“* (თირმიზი, ვითრი, 21/484).



١١٠. عَنْ عَلِيِّ بْنِ أَبِي طَالِبٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اَلْبَخِيلُ الَّذِي مَنْ ذُكِرْتُ عِنْدَهُ فَلَمْ يُصَلِّ عَلَيَّ».

**110.** ალი იბნ აბუ ტალიბის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ნამდვილი ძუნწი არის ადამიანი, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ მისი თანდასწრებით ჩემს სახელს ახსენებენ, სელათს და სალამს არ გამომიგზავნის.“* (თირმიზი, დეავათი, 100/36546. აგრეთვე იხ. აჰმედი, 1, 201).



١١١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«رَغِمَ أَنْفُ رَجُلٍ ذُكِرْتُ عِنْدَهُ فَلَمْ يُصَلِّ عَلَيَّ وَرَغِمَ أَنْفُ رَجُلٍ دَخَلَ عَلَيْهِ رَمَضَانُ ثُمَّ انْسَلَخَ قَبْلَ أَنْ يُغْفَرَ لَهُ وَرَغِمَ أَنْفُ رَجُلٍ أَدْرَكَ عِنْدَهُ أَبَوَاهُ الْكِبَرَ (أَوْ أَحَدُهُمَا) فَلَمْ يُدْخِلَاهُ الْجَنَّةَ».

**111.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უბედური იქნება ადამიანი, რომლის თანდასწრებითაც ჩემს სახელს ახსენებენ და ის მიუხედავად ამისა სელათსა და სალამს*





*არ გამომიგზავნის! უბედური იქნება ადამიანი, რომელიც რამაზნის მთვარის დასასრულს ცოდვები გაყვება! უბედური იქნება ადამიანი, რომელიც დედ-მამის მოხუცებულობის დროს მათ გვერდით იქნება, მაგრამ მათ გულს ვერ მოიგებს და სამოთხეში ვერ შევა!*“ (თირმიზი, დეავათი, 100/3545).

## განმარტებები:

ალლაჰის საყვარელი მუჰამმედ შუამავლის ﷺ მიმდევრობის პატივისთვის შეუძლებელია უზენაეს ალლაჰზე საკმარისი მადლობის გადახდა, რადგან მუჰამმედ შუამავალი ﷺ ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი და ყველა შუამავალზე მაღლა მდგომია. დიადმა ღმერთმა თავის საყვარელ ადამიანებს ამ სიყვარულის გამოსავლინებად ალლაჰის შუამავალზე მორჩილება უბრძანა. ამგვარად მოქცევის შემთხვევაში მათ სიყვარული და ჩადენილი ცოდვების მიტევება უმახარობლა.

გამჩენი ღმერთის შუამავლისადმი სიყვარული აიათში ასეა გამოხატული:

اِنَّ اللّٰهَ وَمَلٰٓئِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَٓا اَيُّهَا الَّذ۪ينَ اٰمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْل۪يمًا

***„უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ*** *(მისი სახელის გახსენების ან გაგონების დროს: ალლაჰუმმე სელლი ღელა მუჰამმედინ... იკითხეთ!)* ***მასზე და მიესალმეთ მხურვალედ!“*** (სურა აჰზაბი, აიათი 56).

ამ აიათში გამჩენი ღმერთი შუამავლისადმი სიყვარულს გვიჩვენებს და მასზე მორჩილებას გვიბრძანებს, მისთვის სალამის მიცემისა და მის ბრძანებებზე მორჩლებისაკენ მოგვიწოდებს.





**სელათი:** ღმერთზე მიტევების თხოვნის, ვედრების, ნაყოფიერების, მილოცვის და თაყვანისცემის მსგავსი მნიშვნელობები აქვს. ისლამის სწავლულები სელათის მიცემის მიხედვით ამ სიტყვას სხვადასხვა მნიშვნელობებს აძლევენ.

ალლაჰის მიერ ადამიანისთვის სელათის წარმოთქმა ნიშნავს, რომ ღმერთი ამ ადამიანს წყალობს, აამაღლებს, წარმატებას მიაღწევინებს და დაიფარავს.

ანგელოზების მიერ სელათის წარმოთქმა, ამ ადამიანის გამო ღმერთისთვის მიტევების თხოვნას ნიშნავს. მის ღირსებას გამოხატავენ და ღმერთს ევედრებიან, მას უმაღლეს საფეხურებთან მიაღწევინოს, ყველანაირად ცდილობენ მის დახმარებას.

ხოლო მორწმუნეების მიერ შუამავლისთვის სელათის წარმოთქმა მისი სიკეთისთვის ღმერთზე ვედრება და მისდამი პატივისცემის გამოხატულებაა.

აიათში ნახსენები სიტყვა **„სალამი“** კი კეთილდღეობის, ბედნიერების, სიმშვიდის, უსაფრთხოების მნიშვნელობებს მოიცავს. სალამს აგრეთვე მორჩილებისა და სიმშვიდეში ყოფნის მნიშვნელობები აქვს.

როდესაც ჩვენ, შუამავლისთვის სელათსა და სალამს წარმოვთქვამთ, უდიდეს ღმერთს ასე ვევედრებით:

„ღმერთო! ალლაჰის შუამავლის სახელი განადიდე ამქვეყნადაც და საიქიოშიც! მის მიერ მოტანილი ისლამის რწმენა მთელ დედამიწაზე გაავრცელე და ეს რწმენა აცოცხლე ქვეყნიერების აღსასრულამდე! საიქიოში მის მიმდევრებს უთვალავი სიკეთე უბოძე! კეთილდღეობა, სიმშვიდე და უსაფრთხოება უწყალობე!“

სწავლულებს სელათსა და სალამთან დაკავშირებით სხვადასხვა შეხედულებები აქვთ:

მეცნიერთა ერთი ნაწილი ამბობს, რომ მუჰამმედ შუამავლის სახელის წარმოთქმისას და გაგონებისას სალამისა და სელათის წარმოთქმა ფარძია (სავალდებულო). მეორე ნაწილი კი იმ აზრზეა, რომ მათი განუსაზღვრელი ოდენობით კითხვა ვაჯიბია. ზოგიერთები ამბობენ, რომ ერთსა და იმავე ადგილზე შუამა-

ვლის სახელი ბევრჯერ თუ იქნება ნახსენები, სალამისა და სელათის ერთხელ წარმოთქმა საკმარისია. წინდახედული ადამიანი კი შუამავლის სახელის გაგონებისას ან მის მოგონებისთანავე მას სელათსა და სალამს უგზავნის.

ალლაჰის შუამავალ გვამცნობს, რომ მისთვის, გაგზავნილ სალამსა და სელათს მაშინვე იღებს, რადგან შუამავლები მათთვის განკუთვნილი ცხოვრებით ცოცხლები არიან.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„დედამიწაზე არიან ალლაჰის მოგზაური ანგელოზები. მათ ჩემი მიმდევრების სალამი ჩემთან მოაქვთ.“* (ნესაი, სეჰვი, 46/1280).

ჩვენს მიერ წარმოთქმული სელათი და სალამი ანგელოზებს ალლაჰის შუამავალთან ﷺ მიაქვთ, ისიც საპასუხო სალამს გვაძლევს, ამ საპასუხო სალამის შემეცნებას თუ შევძლებთ, ნეტა როგორი გრძნობა დაგვეუფლება?! ალბათ ძალიან განსხვავებული გრძნობაა და უნდა ვეცადოთ, რომ მუდმივად წარმოვთქვამდეთ სელათსა და სალამს. ასეთი მდგომარეობა მორწმუნისთვის დიდი პატივია.

გამჩენი ღმერთის წყალობებს შეხედეთ, ადამიანებს ადვილად უბოძებს ჯილდოსა და სიკეთეს. ამგვარად თუ ვიფიქრებთ, სელათის წარმოთქმა ადამიანებისთვის რა სიძნელეს წარმოადგენს?! ამისთვის საკმარისია ადამიანმა უგულისყურობის ფარდა ჩამოიხსნას.

მეორე მხრივ, სელათისა და სალამის წარმოთქმისთვის რაიმე განსაკუთრებული პირობა და მომზადება არ არის საჭირო. ადამიანს ნებისმიერ მდგომარეობასა და ადგილზე შეუძლია სალამისა და სელათის წარმოთქმა. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჩემთვის სალამი და სელათი წარმოთქვით. ვინაიდან, სადაც არ უნდა იმყოფებოდეთ, თქვენი სელათი და სალამი ჩემთან მოაღწევს.“* (აბუ დავუდი, მენაქიბი, 96-97/2042).

იმასთან ერთად, რომ სელათისა და სალამის წარმოთქმა ნებისმიერ წუთს შეიძლება, განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა





აქვს პარასკევ (ჯუმა) დღეს სელათისა და სალამის წარმოთქმას. ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„დღეებს შორის ყველაზე ღირსეული პარასკევი დღეა. ამიტომაც იმ დღეს ჩემს გამო ბევრი სელათი და სალამი წარმოთქვით; ვინაიდან, თქვენი სელათი და სალამი მე გადმომეცემა.“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! გარდაცვალების შემდეგ სელათი და სალამი თქვენ როგორ გადმოგეცემათ?“

*„უზენაეს ალლაჰმა მიწას შუამავლების სხეულების გახრწნა აუკრძალა.“* (აბუ დავუდი, სელათი, 201/1047. აგრეთვე იხ. ნესაი, ჯუმა, 5; იბნ მაჯე, იქამეთი, 79).

პარასკევ დღეს განუწყვეტლივ სელათისა და სალამის წარმოთქმის ღირსებაზე კეთილშობილი ალი ასე გვამცნობს:

„ყველა ის, ვინც პარასკევ დღეს ალლაჰის შუამავლისთვის ასჯერ სალამსა და სელათს წარმოთქვამს, განკითხვის მოედანზე სახე გაბრწყინებული მივა. ადამიანები ერთმანეთს გაოცებულნი შეეკითხებიან:

„ნეტა ეს ადამიანი რას სჩადიოდა?“ (ბეიჰაქი, შუაიბი, III, 212).

შუამავლისთვის სალამისა და სელათის წარმომთქმელ ადამიანებს ალლაჰი ათჯერ მეტ ჯილდოს უწყალობებს, ცოდვებს მიუტევებს და აამაღლებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ჩემთვის სელათს ერთხელ წარმოთქვამს, ალლაჰი იმ ადამიანისთვის სელათს ათჯერ წარმოთქვამს, ათ შეცდომას მიუტევებს და მის საფეხურსაც ათჯერ მეტად აამაღლებს.“* (ნესაი, სეჰვი, 55/1290).

ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევარს, რომელიც თავის ვედრებებში ბევრჯერ წარმოთქვამდა სელათს, უთხრა:

*„ამ შემთხვევაში ალლაჰი შენ დარდებისგან გაგათავისუფლებს და ცოდვებს მოგიტევებს.“* (თირმიზი, ქიამეთი, 23/2457).

ამასთან ერთად, სელათის წარმომთქმელებს მთავარანგელოზი ჯიბრილიც ათჯერ მეტ საფასურს აძლევს ამის სანაცვლოდ.

ერთ დღეს შუამავალი თანამიმდევრებთან გაღიმებული მივიდა და ჯიბრილ მთავარანგელოზისგან შემდეგი სამახარობლო ამცნო:

*„ალლაჰის შუამავალო! თუკი შენი მიმდევრებისგან ვინმე შენთვის ერთ სელათს წარმოთქვამს, მე კი მისთვის ღმერთს ათჯერ რომ მიტევება ვთხოვო, ხოლო იმ ადამიანმა შენ ერთხელ რომ სალამი მოგცეს და მე მას ათჯერ მივსცე სალამი, შენ ეს არ გაგახარებს?“* (ნესაი, სეჰვი, 55/1293).

ეს მდგომარეობა აჩვენებს შუამავლის ადგილს ალლაჰისა და ანგელოზების წინაშე.

შუამავლისთვის წარმოთქმული სელათი ყველაზე მეტ სარგებელს თავად ჩვენ მოგვიტანს. ჩვენს მიერ წრმოთქმული სელათისა და სალამის წყალობით მოვიპოვებთ ისეთ მნიშვნელოვან მონაპოვარს, როგორებიცაა: ალლაჰის წყალობა, ჩვენი ცოდვების მიტევება, ანგელოზების მიერ ღმერთზე ჩვენთვის მიტევების თხოვნა და ვედრება, სულიერი სამყაროს გამდიდრება. ყველაზე დიდი მონაპოვარი კი საიქიოში შუამავალთან ახლოს ყოფნაა. ისე, როგორც ყურანის კითხვა ადამიანს საიქიოში აამაღლებს, სელათისა და სელამის წარმოთქმა მას ალლაჰის შუამავალთან აახლოებს.

განკითხვის დღეს ალლაჰის საყვარელ შუამავალთან სიახლოვე რაოდენ დიდი ბედნიერებაა, მხოლოდ მაშინ შეიძლება გაიგო. ხოლო ამ დიდი სიკეთის, რომელიც ყველას არ ერგება წილად, მოპოვება ძალიან იოლია. ეს მუდმივად სელათისა და სალამის წარმოთქმითაა შესაძლებელი.

ადამიანები, რომლებიც უგულისყუროდ მოეკიდებიან ამდენად მნიშვნელოვან და სასარგებლო სელათის წარმოთქმას, შეიძლება შეპყრობილი არიან ყველაზე საზიანო სულიერი დაავადებით — „სიძუნწით“. ვინაიდან, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ყველაზე დიდი სიძუნწეა, როცა ადამიანი მის სახელს გაიგონებს და სელათს არ წარმოთქვამს.





ძუნწი არ გასცემს იმიტომ, რომ ფიქრობს გაცემა მის ქონებას ზიანს მიაყენებს, ხოლო თუ არ გასცემს, მისი ქონებისთვის სასარგებლო იქნება. თუმცა ეს ყოველივე მცდარი შეხედულებაა. გაცემა ქონებას ლოცავს. ასევე დიდ შეცდომას ჩადის ის ვინც სელათს არ წარმოთქვამს. ადამიანები, რომლებიც სელათს არ წარმოთქვამენ, ისეთივე სიძუნწით არიან შეპყრობილნი, როგორც ადამიანები, რომლებიც ქონებას არ გასცემენ. თუმცა ესოდენ იოლი ქმედებით მათ მარადიული ბეედნიერების მოპოვება შეუძლიათ.

აქედან გამომდინარე, ადამიანები, რომლებიც სიძუნწეს გამოიჩენენ, უსიცოცხლოდ მოიქცევიან, მათ შეუმჩნევლად დიდ დანაკარგს განიცდიან. შუამავალი ამით კმაყოფილი არ იყო და ამიტომაც ადამიანებს აფრთხილებდა, მისი სახელის გაგონებისას სელათი წარმოეთქვათ.

ვინაიდან სრულყოფილი რწმენის ერთ-ერთი პირობა ალლაჰის შუამავლის სიყვარულია, მანამდე არ ვიქნებით სურლყოფილი მორწმუნე, სანამ შუამავალს მშობლებზე, შვილზე, ყველა ადამიანზე და საკუთარ სულზე მეტად არ შევიყვარებთ. (ბუხარი, იმანი, 8; ეიმენი, 3; მუსლიმი, იმანი, 69-70).

ადამიანს ეს შუამავლისადმი სიყვარული უნდა ჰქონდეს, რომ რწმენის სრულყოფილებას მიაღწიოს და ამქვეყნადაც და საიქიოშიც ბედნიერი იყოს, რადგან ისლამი, რომელიც ამქვეყნიური და საიქიო ბედნიერებას უზრუნველყოფს, მუჰამმედ შუამავალმა იქადაგა. აქედან გამომდინარე, ადამიანი, რომელსაც მისი სიყვარული არ აძლიერებს, ორივე ქვეყანაში უბედური იქნება. ამ სიყვარულის შეძენის ყველაზე მნიშვნელოვან ქმედებათაგან ერთ-ერთი კი მისი სახელის ხსენებისას სელათისა და სალამის წარმოთქმაა.

ყველაფერ ამის მიუხედავად, ადამიანი, რომელიც საკუთარ ინტერესებზე არ დაფიქრდება და სელათის წარმოთქმისგან თავს შეიკავებს, უბედურებას ველარ აიცილებს და მას არც ადამიანების თვალში და არც ალლაჰის წინაშე ფასი არ ექნება, თან ამ





მდგომარეობაში თავს თავად ჩაიგდებს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვისაც ჩემთვის სელათისა და სალამის წარმოთქმა დაავიწყდება, სამოთხის გზა აებნევა.“* (იბნ მაჯე, იყამეთი, 25).

ჯიბრილი მუჰამმედ შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ადამიანი, რომელიც შენი სახელის ხსენებისას სელათს არ წარმოთქვამს, წყალობისგან შორს იყოს!“ ალლაჰის შუამავალმაც წარმოთქვა „აამინ!“ (ჰაქიმიო, IV, 170/7256; თირმიზი, დეავათი, 100/3545).

მუჰამმედ შუამავლის მიერ თავისთვის სელათისა და სალამის წარმოთქმის თხოვნა და ადამიანების გაფრთხილება, პიროვნულ მოთხოვნაზე მეტად, შუამავლის ადგილის პატივისცემის მოთხოვნაა. რადგან ისლამის მიღების პირობა მხოლოდ ალლაჰის ერთადერთობის რწმენა კი არა, მუჰამმედის შუამავლობის აღიარებაცაა.

სუნულლაჰი გაიბი ამას შემდეგნაირად გადმოგვცემს:

„მუჰამმედ მუსტაფა ალლაჰის ყველაზე საყვარელი მონამსახურია. ისლამის გზაზე ჭეშმარიტების გიდი ის არის. მისგან შორს მდგომი ალლაჰისგანაც შორს დგას. ამ მდგომარეობისგან ალლაჰს ვეფარებით და მისი მორჩილების საკითხში გამოჩენილი ხარვეზებისთვის მას მიტევებას ვთხოვთ.“

სელათისა და სალამისთვის ესოდენ დიდი მნიშვნელობის მინიჭების ერთი საოცრებაც შემდეგია:

დიადი ღმერთი ადამიანების მიმართ უსაზღვროდ მოწყალეა. სურს მათ მიუტევოს. აქედან გამომდინარე, შუამავლისთვის სელათის წარმოთქმა ამის საშუალებად აქცია.

მეორე მხრივ, ეზნის შემდეგ ჩვენს მიერ წაკითხული ვედრებები და წარმოთქმული სელათები, მუჰამმედ შუამავლისთვის ﷺ, „მაყამი მაჰმუდზე“ ამაღლების თხოვნა ის ვედრებაა, რომელიც საბოლოოდ სარგებელს თავად ჩვენ მოგვიტანს და ღმერთის კმაყოფილებას მოგვაპოვებინებს.





შუამავლისთვის სელათის წარმოთქმა ყველა ადამიანის ვალია. უსამართლობის მორევში ჩაძირულმა კაცობრიობამ მის მიერ მოტანილი რწმენის წყალობით მშვიდად ამოისუნთქა. მის მიერ მოტანილი ჭეშმარიტების შუქს ის ადამიანებიც კი სარგებლობენ, ვისაც მისი შუამავლობის არ სწამს. მან ჭეშმარიტებისკენ გზა არა მხოლოდ მუსლიმებს არამედ, სრულიად კაცობრიობას გაუხსნა. მევლანა თავის ნაწარმოებში „ფიჰი მა ფიჰ" ამ ჭეშმარიტებას კარგად გადმოგვცემს:

„*ჭეშმარიტების გზა ძალიან საშიში და თოვლით დაფარული იყო. პირველი თავგანწირვა ალლაჰის შუამავალმა გამოიჩინა, ცხენი გარეკა და გზა გაიკვლია. ყველა, ვინც ამ გზაზე გაივლის, მისი მფარველობის ქვეშაა და ჭეშმარიტების გზაზე დგას. მან გზა ნათელი გახადა, ყველა მხრისკენ მინიშნება გააკეთა და ბოძები აღმართა, მან გვითხრა საითკენ წასვლაა საჭირო და სად არა.*"

მუსლიმების ვალი შუამავლის წინაშე უფრო დიდია. რადგან ალლაჰის შუამავალმა მთელი სიცოცხლის მანძილზე აუტანელი ტანჯვა-წამება გადაიტანა, რათა ჩვენ მარადიული წყვდიადიდან, სამშვიდობოს გამოვეყვანეთ. იმისათვის, რომ ამ სიკეთის წინაშე უმადურობა არ გამოიჩინონ მევლანა მუსლიმებს ასე მიმართავს:

„შენ, ვინც დღეს მუსლიმი ხარ, შუამავალ მუჰამმედს ﷺ კერპების დამსხვრევის საკითხში მცდელობა რომ არ გამოეჩინა, დღეს შენც წინაპრების მსგავსად კერპების თაყვანისმცემელი იქნებოდი."

ამიტომაც დიადმა ღმერთმა შუამავლის პატივის შესაბამისად ის ყველაზე საუკეთესოდ დააჯილდოვა.

სელათი როგორ უნდა წარმოვთქვათ?

ქაბ იბნ უჯრე გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი ჩვენთან მოვიდა. ვკითხეთ:

„ალლაჰის შუამავლო! ვისწავლეთ შენ სალამი როგორ მოგცეთ, მაგრამ სელათი შენთვის როგორ უნდა წარმოვთქვათ?"

მან ასე ბრძანა:





اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى اٰلِ مُحَمَّدٍ كَمَا صَلَّيْتَ عَلَى (اِبْرٰهِيمَ وَعَلَى) اٰلِ اِبْرٰهِيمَ اِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ. اَللّٰهُمَّ بَارِكْ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِ مُحَمَّدٍ كَمَا بَارَكْتَ عَلَى (اِبْرٰهِيمَ وَعَلَى) آلِ اِبْرٰهِيمَ اِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ.

*„ჩემო ალლაჰო! მუჰამმედი და მისი ოჯახი ისე შეიწყალე, როგორც იბრაჰიმი და მისი ოჯახი! უეჭველია, რომ შენ უმაღლესი და ქების ღირსი ხარ. ჩემო ალლაჰო! მუჰამმედსა და იმ ოჯახს ისევე უწყალობე სიკეთე და ხვავი-ბარაქა, როგორც იბრაჰიმსა და მის ოჯახს. უეჭველია, რომ შენ უზენაესი და ქების ღირსი ხარ!*“ (ბუხარი, დეავათი, 32; თირმიზი, ვითრი, 20/483; იბნ მაჯე, იქამე, 25).

მუჰამმედ შუამავლის ﷺ სახელის ხსენებისას ქვემოთ მოცემული სელათებიც შეიძლება წარმოითქვას:

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلَى سَيِّدِنَا مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلَى سَيِّدِنَا مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِ سَيِّدِنَا مُحَمَّدٍ

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِهِ وَصَحْبِهِ وَبَارِكْ وَسَلِّمْ

ასევე მუდმივად უნდა წამოვთქვათ მოკლე სელათები: „სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ“, „ალეიჰისსელამ“, „ალეიჰისსელათუ ვესსელამ“.

სელათში მოცემული სიტყვა „ბარიქ“ ნიშნავს „ბარაქა უბოძე“. „ბარაქა“ ნიშნავს სიკეთის, წყალობის გაზრდას, ცოდვებისგან განწმენდას.

„ალი მუჰამმედი“ კი შუამავლის ცოლები, შვილები და სხვა ახლობლები არიან. იმამი მალიქის მსგავსად, სწავლულთა ერთი ნაწილი ამბობს, რომ ამაში მუჰამმედის ყველა მიმდევარი იგულისხმება. ზოგიერთი სწავლულიც ამბობს, რომ „ალი მუჰამმედი“ მის მიმდევართაგან ღვთისმოშიშები არიან. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

أَلَا إِنَّ آلَ أَبِي لَيْسُوا لِي بِأَوْلِيَاءَ إِنَّمَا وَلِيِّيَ اللّٰهُ وَصَالِحُ الْمُؤْمِنِينَ

*„ყურადღება მიაქციეთ, ჩემი მეგობრები მამაჩემის ოჯახი არ არის. ჩემი ნამდვილი მეგობრები უზენაესი ალლაჰი და ღვთისმოსავი მორწმუნეები არიან.“* (მუსლიმი, იმანი, 366; ბუხარი, ედები, 14).

სხვა გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალმა ყურეიშების ტომი ერთად შეკრიბა და ბრძანა:

*„თქვენს შორის ჩემი მეგობრები მხოლოდ ღვთისმოსავები არიან.“* (ჰაქიმი, II, 358/326).

## 15. ვედრება

١١٢. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اَلدُّعَاءُ مُخُّ الْعِبَادَةِ».

**112.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვედრება მონა-მსახურობის არსია.“* (თირმიზი, დეავათი, 1/3371).



١١٣. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا قَالَتْ:

«كَانَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَسْتَحِبُّ الْجَوَامِعَ مِنَ الدُّعَاءِ وَيَدَعُ مَا سِوَى ذٰلِكَ».

**113.** მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე ﵂, გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალს ყოვლისმომცველი და კონკრეტული ვედრებები უყვარდა, დანარჩენებზე უარს ამბობდა.“ (აბუ დავუდი, ვითრი, 23/1482).



١١٤. عَنْ فَضَالَةَ بْنِ عُبَيْدٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ يَقُولُ: سَمِعَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ رَجُلًا يَدْعُو فِي صَلَاتِهِ لَمْ يُمَجِّدِ اللّٰهَ تَعَالَى وَلَمْ يُصَلِّ عَلَى النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«عَجِلَ هٰذَا» ثُمَّ دَعَاهُ فَقَالَ لَهُ أَوْ لِغَيْرِهِ:

«إِذَا صَلَّى أَحَدُكُمْ فَلْيَبْدَأْ بِتَمْجِيدِ رَبِّهِ جَلَّ وَعَزَّ وَالثَّنَاءِ عَلَيْهِ ثُمَّ يُصَلِّي عَلَى النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ثُمَّ يَدْعُو بَعْدُ بِمَا شَاءَ».

**114.** ფედალე იბნ უბეიდე ამგვარ ნათქვამს გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა გაიგო, რომ ერთი კაცი ლოცვის შესრულების შემდეგ, ღმერთის დიდებისა და შუამავალზე სელათუ სელამის გარეშე ევედრებოდა. ამაზედ ბრძანა:

*„ამ კაცმა იჩქარა!“*

შემდეგ კაცი მოიხმო დაუთხრა:

*„თქვენგან თითოეულმა ლოცვის დროს უპირველესად ღმერთი ადიდოს, შემდეგ შუამავლისთვის სელათი წარმოთქვას, ამის შემდეგ თავისი სურვილისამებრ შეევედროს!“* (აბუ დავუდი, ვითრი, 23/1481)

١١٥. عَنْ أُبَيِّ بْنِ كَعْبٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ كَانَ إِذَا ذَكَرَ أَحَدًا فَدَعَا لَهُ بَدَأَ بِنَفْسِهِ.





**115.** უბეი იბნ ქაბის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი სანამ სხვისთვის შეევედრებოდა, თავდაპირველად თავისთვის ევედრებოდა. (თირმიზი, დეავათი, 10/3385).



١١٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«يُسْتَجَابُ لِأَحَدِكُمْ مَا لَمْ يَعْجَلْ، يَقُولُ: دَعَوْتُ رَبِّي فَلَمْ يُسْتَجَبْ لِي».

**116.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყოველი თქვენგანის, რომელიც არ იჩქარებს არ იტყვის „ღმერთს რამდენჯერ შევევედრე და არ შეისმინა ჩემი“, ვედრება შესმენილი იქნება.“* (ბუხარი, დეავათი, 22; მუსლიმი, ზიქრი, 90, 91. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ვითრი, 23; თირმიზი, დეავათი, 12; იბნ მაჯე, დუა, 7).



١١٧. عَنْ أَبِي الدَّرْدَاءِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَا مِن عَبْدٍ مُسْلِمٍ يَدْعُو لِأَخِيهِ بِظَهْرِ الْغَيْبِ إِلَّا قَالَ الْمَلَكُ: وَلَكَ بِمِثْلٍ».

**117.** აბუ დერდას გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მუსლიმი მის გვერდით არმყოფი სულიერი ძმისთვის თუ შეევედრება, ანგელოზიც მისთვის ღმერთს შემდეგნაირად შეევედრება: „იგივე მასაც უწყალობეო.“* (მუსლიმი, ზიქრი, 86. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ვითრი, 29).





## განმარტებები:

აიათში ნაბრძანებია:

***„და ბრძანა თქვენმა ღმერთმა: „შემევედრეთ და შევისმენ თქვენს ვედრებას. უეჭველად, რომელნიც მედიდურობას ავლენენ ჩემდამი მსახურებაში, შევლენ ჯოჯოხეთში დამცირებულნი“.“*** (სურა მუყმინი, აიათი 60).

ვედრება, რომელსაც დაძახების, თხოვნისა და დახმარების მნიშვნელობა აქვს, „ადამიანის მიმართვაა მთელი თავისი არსებით ღმერთისკენ“ ან „განსაზღვრული ძალის მქონე, წარმავალი არსების — ადამიანის მიერ თავისი უძლურობის აღიარება უსაზღვრო და მარადიული ღმერთის წინაშე და მისგან დახმარების თხოვნაა“. ვედრება მონა-მსახურობის შემეცნებით, ღმერთისკენ მიმართვა, ღვთისმოშიშობით მისგან დახმარების თხოვნაა. ვედრებებში ჩვენ, ჩვენი სურვილების განხორციელების, ღმერთისადმი პატივისცემას და ყველაფრის მისგან მოლოდინს გამოვხატავთ.

ადამიანი, რომელიც მთელი გულით მიემართება მისთვის ყველაზე ახლობელ ალლაჰისკენ და ისე შეევედრება, მისდამი სიყვარულს და პატივისცემას გამოხატავს.

ყურანის მიხედვით ვედრება ალლაჰთან მიღწევის ყველაზე ახლო გზაა. ვინაიდან, ის ადამიანთან აორტაზე უფრო ახლოა, ის ყოვლისმცოდნე და ყოვლისმსმენელია. ადამიანის გულში გავლილი არც ერთი ფიქრი მისთვის უცნობი არ არის. იმისათვის, რომ ამ საკითხთან დაკავშირებული ყველა ეჭვი გაგვიფანტოს, უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და თუ შეგეკითხებიან შენ** (მუჰამმედ) **ჩემი მსახურნი ჩემს შესახებ, უეჭველად, მე ახლოს ვარ, შევისმენ მლოცველის ვედრებას, როცა ის შემევედრება. მაშ, შეისმინონ ჩემი და მირწმუნონ მე, ეგებ სწორი გზით წავიდნენ!“*** (სურა ბაყარა, აიათი 186).

ადამიანს, იმ დროის მანძილზე, როცა მონა-მსახურების შემეცნებით ცხოვრობს, ალლაჰის საფეხურებზე ფასი აქვს. ამიტომაც საჭიროა ადამიანი მხოლოდ ალლაჰისკენ მიემართოს,





ღმერთის წინაშე შეცდომები მოინანიოს და დახმარება მხოლოდ მისგან ითხოვოს.

დღეში ხუთჯერ ლოცვის ან გარკვეული ღვთის-მსახურებების შესრულების შემდეგ ღმერთზე ვედრება ცხოვრების ღერძს წარმოადგენს. ღმერთზე ვედრების გარეშე ცხოვრებაზე ფიქრი შეუძლებელია. ჩვენი ცხოვრება თავიდან ბოლომდე ღმერთზე ვედრებაა. ყურადღებას თუ მივაქცევთ, გამოჩნდება, რომ, ვინც ღვთისმსახურებას მნიშვნელობას არ ანიჭებენ, ისინი ალლაჰზე ვედრებას უგულებელყოფენ და ასე, ღმერთის კეთილგანწყობას მოაკლდებიან და უმადურნი იქნებიან. თუმცა მუჰამმედ შუამავალი ﷺ გვამცნობს, რომ ვედრება ღვთისმსახურების განსაკუთრებული ნაწილია.

ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვედრება თვით ღვთისმსახურებაა."* (აბუ დავუდი, ვითრი, 23/1479; თირმიზი, თეფსირი, 2/2969).

ეს განცხადება იმისთვისაა, რომ ყურადღება მივაქციოთ რაოდენ დიდი მნიშვნელობა აქვს მონა-მსახურებისთვის ვედრებას. ვედრების ღვთისმსახურებასთან ერთად სხვა ბევრი ღვთისმსახურება არსებობს. ვედრებას ესოდენ დიდი მნიშვნელობა იმიტომ ენიჭება, რომ ეს არის ადამიანის ქედის მოხრა ალლაჰის წინაშე და მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად ალლაჰზე შევედრება.

*„ვედრება თავად არის ღვთისმსახურება."* ამის მსგავსი სხვა ჰადისებიც არსებობს. მაგალითად *„ჰაჯობა არაფატია."* (თირმიზი, თეფსირი, 2/2975; აბუ დავუდი, მენასიქი, 68/1949). ყველამ კაგად იცის, რომ ჰაჯობის ღვთისმსახურება არაფა დღეს არაფატზე გაჩერება არ არის, მხოლოდ ჰაჯობის ერთი ძალიან მნიშვნელოვანი ფარძიც ქააბის გარსშემოვლაა (ტავაფი). მაგრამ ადამიანი არაფა დღეს გარკვეული დროით არაფატზე თუ არ გაჩერდება, ჰაჯი ვერ გახდება. ისე, როგორც არაფა დღე ჰაჯობის მნიშვნელოვანი საფუძველია, ასევეა ღვთისმსახურების მნიშვნელოვანი საფუძველი ვედრებაა.





ასე, რომ ვედრება შესნმენილ იქნება თუ არა, ის ღვთისმსახურებად ითვლება, რადგან ადამიანი თავის უძლურობას შეიმეცნებს და ამიტომაც ევედრება ღმერთს.

***„უთხარი: „თუ არ იქნება თქვენი ვედრებანი, რატომ მოგანიჭებთ ღირსებას ღმერთი ჩემი, როცა ის ცრუდ შერაცხეთ? უეჭველად, მალე ის (სასჯელი) გარდაუვალი შეიქნება!“*** (სურა ფურყანი, აიათი 77).

ამ აიათს შუამავალი ასე განმარტავს:

*„ალლაჰის წინაშე ვედრებაზე უფრო ძვირფასი არაფერი არ არსებობს.“* (თირმიზი, დეავათი, 1/3370).

*„ალლაჰს რაც შეიძლება მეტი თხოვეთ, ვინაიდან, მას ძალიან მოსწონს როცა სთხოვენ.“* (თირმიზი, დეავათი, 115/3571).

ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველა თქვენი მოთხოვნილების დაკმაყოფილება ალლაჰისგან ითხოვეთ, რადგან ალლაჰი თუ არ გაადვილებს, უბრალო რამის მოპოვებაც კი ადვილი არ იქნება!“* (ბეიჰაქი, შუაბი, II, 41/1118).

აბდულლაჰ იბნ ომარი ალლაჰის შუამავლის რჩევებს ყოველთვის ითვალისწინებდა და ამბობდა:

„ყველა საქმეში ალლაჰს ვევედრები, ცხოველებს სიარული რომ გაუადვილდეთ იმასაც კი. აქედან გამომდინარე, ისეთ შედეგებს ვიღებ, რომლებიც მახარებს.“ (ბუხარი, ელ-ედებულ მუფრედ, 628).

მართლმორწუმნეთა დედა ძვირფასი აიშე გადმოგვცემს, რომ შუამავალს მოკლე და კონკრეტული ვედრებები უყვარდა. გამჩენი ღმერთი ბრძანებს, რომ სათქმელი მოკლედ უნდა გადმოიცეს. ამიტომაც შუამავლის საუბარიც და ვედრებებიც ლაკონური იყო.

სხვა მორწმუნეებმაც თავიანთი მოთხოვნილებების ღმერთზე თხოვნისას განსაკუთრებული და მოკლე სიტყვები უნდა შეარჩიონ. ადამიანი როცა ღმერთს ევედრება, იმაზე უნდა დაფი-





ქრდეს, რომ ღმერთის წინაშე დგას და დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს წარმოთქმულ სიტყვებს. ღმერთს ამქვეყნისთვის და საიქიოსთვის სასიკეთო რამეები უნდა თხოვოს.

სად იბნ ვაყყასის შვილი გადმოგვცემს:

„მამამ ჩემი შემდეგი ნათქვამი გაიგო: „ჩემო ალლაჰო! შენ-გან სამოთხე, სამოთხის სიკეთეები, სილამაზე და ესენი მინდა. ჯოჯოხეთისგან, ჯოჯოხეთის ჯაჭვებისგან შენ გეფარები.“ ამა-ზედ მითხრა:

„შვილო! ასე არ გააკეთო! გავიგონე, შუამავალი ﷺ გვამც-ნობს:

„*მოვა თაობა, რომელიც ვედრებებში ზღვარს გადავა.*“ ფრთხილად, შენ იმათთაგანი არ იყო! უეჭველია, რომ შენ თუ სამოთხე გებოძება, მასში არსებული სიკეთეებით გებოძება. ჯოჯოხეთისგან თუ დაგიფარავს, მასში არსებული ბოროტების-განაც დაგიფარავს.“ (აბუ დავუდი, ვითრი, 23/1480; თაჰარეთი, 45/96; აჰმედი, I, 172, 183, 269).

ვედრებაში საზღვრების გადაჭარბება შემდეგნაირადაა გან-მარტებული.

ა. ისე, როგორც ჰადისის ტექსტშია მოცემული, ყველა თხო-ვნის ცალ-ცალკე დაწვრილებით ჩამოთვლა.

ბ. „ცაში გაფრენა“, „მთის ოქროდ ქცევა“ და „მკვდრების გაცოცხლების“ მსგავსი არანორმალური მოთხოვნების მაგვარი სხვა რამეების თხოვნა.

გ. ვედრებისას წარმოთქმული სიტყვების გარითმვას არ უნდა ვეცადოთ და არ უნდა ვიყვიროთ. იბნ აბბასი ამ საკითხთან დაკა-ვშირებით ასე მიანიშნებს:

„ვედრებისას რითმას ერიდეთ, ვინადიან, მე ალლაჰის შუამა-ვლისა და მისი თანამიმდევრების პერიოდში ვცხოვრობდი, ისინი ამგვარ რამეს არ აკეთებდნენ.“ (ბუხარი, დეავათი, 20).

***„შეევედრეთ ღმერთსა თქვენსა ქენებითა და ჩუმად. უეჭვე-ლად, არ უყვარს მას ზღვარგადასულნი! “*** (სურა ელრაფი, აიათი 55).





მოცემული აიათის გაუთვალისწინებლად ყვირილით, ბრძანების ტონით მავედრებელი, თხოვნის აღმნიშვნელი სხვადასხვა სიტყვების განმმეორებელთა მდგომარეობა ნამდვილად სამწუხაროა. გამჩენმა ღმერთმა ვედრება გვიბრძანა და შეგვპირდა, რომ თუ შევევედრებოდით, უკან არ გაგვაბრუნებდა. ისიც აგვიღწერა როგორ უნდა შევევედროთ. ალლაჰის შუამავალმაც ამის უთვალავი მაგალითი წარმოგვიდგინა. ადამიანს უხდება ვედრება, რომლის დროსაც ახსოვს, რომ ღმერთის წინაშე დგას და ეხვეწება დაბალი ხმითა და განსაკუთრებული ფორმით...

ალლაჰის შუამავალი ჩვენთვის ყველა საკითხში სამაგალითოა და ამ თემასთან დაკავშირებითაც საჭირო განმარტებებს გვაძლევს.

ვედრებისას თავდაპირველად ღმერთის ქება დიდება და ალლაჰის შუამავლისთვის სალამისა და სელათის წარმოთქმაა საჭირო. როგორც აღვნიშნეთ, ვედრება ღმერთისთვის ჩვენი სურვილების თხოვნის გარდა, ღმერთის ხსენება და მისი დიდებაა. ყურანში შუამავლების ვედრებებში ღმერთი თავისი მახასიათებლებით არის განდიდებული. მუჰამმედ შუამავალიც ﷺ ღმერთის დიდებისა, სელათისა და სალამის წარმოთქმამდე წარმოთქმულ ვედრებას ნაჩქარევად აფასებს. იმისათვის, რომ ადამიანმა შეიგრძნოს თავისი უძლურობა, კავშირი გაწყვიტოს სხვა ყველაფერთან და მთლიანად ღმერთისკენ მიიმართოს, უპირველესად ქება-დიდება შეასხას ღმერთს, შემდეგ უმადურად რომ არ ჩაითვალოს, ისლამის მომტანი შუამავლისთვის სელათი და სალამი უნდა წარმოთქვას და მხოლოდ ამის შემდეგ უნდა წარმოთქვას ვედრება. ეს იმას გავს, როცა სალამს აძლევ იმ კაცს, რომელსაც ხელში უჭირავს იმ კარის გასაღები, სადაც შენ შესვლა გსურს. სალამისა და სელათის მნიშვნელობა არის იმ სიკეთისა და პატივის ბოძება მუჰამმედ შუამავლისა ﷺ და მისი ოჯახისთვის, რაც იბრაჰიმ შუამავალსა და მის ოჯახს უბოძა ღმერთმა. ამგვარი ორი ვედრების შემდეგ მონა-მსახურის თხოვნა შესმენილი იქნება.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი მეჩეთში იჯდა. ამ დროს ერთი კაცი შემოვიდა. ილოცა და ღმერთს შეევედრა: „ჩემო ალლაჰო, მომიტევე და შემიწყალე!" ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:





*„მლოცველო ადამიანო! შენ იჩქარე. რომ ილოცავ, შემდეგ ალლაჰს ხოტბა შეასხი შესაბამისად, მერე ჩემთვის სელათი წარმოთქვი და მხოლოდ ამის შემდეგ შეევედრე ღმერთს.*“

ერთმა სხვა ადამიანმაც ილოცა, რომელმაც ლოცვის შემდეგ ალლაჰს ხოტბა შეასხა, მერე შუამავლისთვის სელათი წარმოთქვა. ალლაჰის შუამავალმა ამ კაცს უთხრა:

*„მლოცველო! ღმერთს შეევედრე, სანაცვლოს მიიღებ.*“ (თირმიზი, დეავათი, 64/3476; აბუ დავუდი, ვითრი, 23/1481).

ვედრების კიდევ ერთი წესი ის არის, რომ ადამიანმა თავისი თავისგან უნდა დაიწყოს და ყველასათვის ახლობლებიდან დაწყებული შორეული სულიერი ძმებისთვისაც უნდა ევედროს. ადამიანს ქონების დახარჯვისა და მოწყალების გაცემისასაც ხომ ასევე ურჩევენ. ეს მდგომარეობა ეგოისტობა არ არის. ადამიანი ვალდებულია უპირველესად საკუთარი თავი იხსნას. ისიც უეჭველია, რომ ყველას რაღაც ცოდვა და მოთხოვნილება აქვს. ამ მდგომარეობაში ადამიანმა საკუთარი თავი გვერდზე რომ გადადოს და სხვებისთვის ევედროს, შეიძლება შეუსაბამო ქმედებად ჩაითვალოს. გამომდინარე აქედან, მორწმუნემ უპირველესად საკუთარი ცოდვების მიტევებასა და ღმერთისგან საკუთარი თავისთვის მოწყალების მიღებაზე უნდა იფიქროს, მხოლოდ ამის შემდეგ იქნება სხვა ადამიანებისთვის ვედრება კარგი.

ალლაჰის ქება-დიდებისა და მუჰამმედ შუამავლისთვის ﷺ წარმოთქმული სელათის შემდეგ წაკითხული ვედრების შედეგს მოთმინებით უნდა დაველოდოთ, არ უნდა ვიჩქაროთ, რადგანაც **მეხუთე ჰადისში** როცა ერთი პიროვნება ამბობს: „*ღმერთს რამდენჯერ შევევედრე და ჩემი ვედრება არ შეისმინა*“, ამის საპასუხოდ გვამცნობს, რომ ვედრება არ იქნება შესმენილი მანამ, სანამ ვჩქარობთ. ერთ-ერთ ჰადისში კი ნათქვამია „*მე ისე გამოვვლინდები, როგორც იფიქრებს ჩემზე ადამიანი.*“ (ბუხარი, თევჰიდი, 15, 35; მუსლიმი, თევბე, 1; ზიქირი 2, 19). ეს გამოხატავს, რომ ღმერთი მოწყალეა იმ ადამიანისადმი, ვინც არ ჩქარობს. აქედან გამომდინარე, წესისამებრ ვედრება ადამიანისთვის დიდი წყალობაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ვისაც ვედრების კარები ეხსნება, მას წყალობის კარებიც ეხსნება. ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი ქმედება მისთვის მიტევების თხოვნაა. ვედრება უკვე მომხდარი და მოსახდენი უბედურებების წინააღმდეგ სასარგებლოა. ამის გამო ალლაჰის მონა-მსახურებმა ღმერთს ევედრეთ.“* (თირმიზი, დეავათი, 101/3548).

ადამიანს მისი ვედრების პასუხი თუ დაუგვიანდება და იტყვის: „შევევედრე მაგრამ არ შეისმინა“, ნიშნავს, რომ იმ ადამიანს უიმედობა დაეუფლა და ეს კი რწმენისთვის საფრთხეს წარმოადგენს. ვინაიდან, აიათში ნაბრძანებია:

***„ღმერთის წყალობის იმედი არ გადაიწუროთ. რადგან ალლაჰისგან მხოლოდ ურწმუნო საზოგადება გადაიწურავს იმედს.“*** (სურა იუსუფი, აიათი 87).

ადამიანს ზოგჯერ არ უსრულდება ის, რასაც ითხოვს და თვლის, რომ მისი ვედრება ღმერთმა არ შეისმინა. მაგრამ ვედრების შესმენა შეიძლება სხვადასხვაგვარი იყოს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მუსლიმი ადამიანი ალლაჰისგან რაიმეს რომ ითხოვს, თუ ეს არ არის ბოროტება ან ნათესავთან კავშირის გაწყვეტა, ალლაჰი მის სურვილს აუცილებლად შეუსრულებს ან მას ამ ზომის ბოროტებას აარიდებს.“*

შუამავალს ამ სიტყვაზე იქ მყოფებმა უთხრეს:

„თუ ასეა, ალლაჰისგან ჩვენ ბევრ რამეს ვითხოვთ.“

*„ალლაჰის წყალობა თქვენს მოთხოვნილებაზე გაცილებით დიდია.“* (თირმიზი, დეავათი, 115/3573; 9/3381).

ზეიდ იბნ ესლემე ასე გადმოგვცემს:

„ყველა, ვინც ღმერთს ევედრება, შემდეგი სამი რამისგან ერთ-ერთს აუცილებლად მოიპოვებს: მისი ვედრება დაკმაყოფილდება ან ამის სანაცვლო საიქიოში მიეცემა, ან მისი ვედრება ცოდვების გამოსასყიდი იქნება.“ (მუვატტა, ყურანი, 36).



ვედრების სარგებლობაზე შემდეგი თქმულება არსებობს:



*„უბედურებას ვედრება აგვაცილებს, სიცოცხლეს კი სიკეთე გვიხანგრძლივებს.“* (თირმიზი, ყადერი, 6, იბნ მაჯე, მუყადდიმე, 10; აჰმედი, II, 316, 350; V, 277, 280).

*„გინდა გითხრათ რა გიხსნის თქვენ მტრისაგან და რა გახდის თქვენს სარჩოს უხვს? დღე და ღამე ალლაჰზე ვედრება, რადგან ვედრება მორწმუნის იარაღია.“* (ჰეისემი, X, 147).

რა თქმა უნდა იმისათვის, რომ ჩვენი ვედრება შესმენილ იქნას, ღმერთზე უსაზღვროდ მინდობის გარდა, საჭიროა პირობების დაცვაც. ვინც ამბობს რომ წესისიამებრ შესრულებული ვედრება შესმენილ არ იქნება, ცდება. ვედრება თუ უხარვეზოა, ზემოთ ჩამოთვლილი რომელიმე ფორმით აუცილებლად იქნება დაკმაყოფილებული.

ვედრების შესმენის ერთ-ერთი აუცილებელი პირობა ჰალალი ლუკმით კვებაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თუ ადამიანი ალლაჰის გზაზე შორეულ მგზავრობაშია, თმააწეწილი, დამტვერიანებული ხელებს ცად აღაპყრობს და ღმერთს შეევედრება — ღმერთო! ღმერთოო! მაგრამ ჰარამით იკვებება, მისი ვედრება როგორ დაკმაყოფილდება?!“* (მუსლიმი, ზექათი, 65; თირმიზი, თეფსირი ყურანი, 3).

იბნ ათა ვედრებების მუხლებს, ფრთებს, მიზეზებსა და დროებზე შემდეგნაირად საუბრობს: „ვედრებების მუხლები სრული თუ იქნება, აძლიერებს; ფრთები შესაბამისი თუ ექნება; ზეცისკენ გაფრინდება, დროს თუ დაემთხვევა მოიგებს, მიზეზი თუ ექნება მიზანში მოხვდება. ვედრების მუხლები გულის სიმშვიდე, გულისხმიერება, მოკრძალება და მორჩილებაა; ფრთები — სიმართლე; დრო — განთიადი; მიზეზი — შუამავალი მუჰამმედისთვის სელათია.“ (ნ. იენიელ ქაიაფინარ, სუნენი აბუ დავუდი თეჯემე ვე შერჰი, V, 479).

ალლაჰის შუამავალი ჰადისებში გვამცნობს, რომ ვედრების დრო მნიშვნელოვანია. ის გვამცნობს, რომ ეზნის კითხვის, ომის დროს მტერთან ბრძოლის, ეზანსა და ყამმეთს შორის პარასკევ დღეს ადამიანებისთვის უცნობ ერთ მომენტში, ღამის დასას-

რულს, ფარძი ლოცვების შემდეგ და წვიმის დროს შესრულებული ვედრებები შეისმინება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რუქუზე სამყაროს ღმერთი ადიდეთ, სეჯდეზე კი ეცადეთ ევედროთ მას, რადგანაც იქ წარმოთქმული ვედრების შესმენის უფრო მეტი ალბათობა არსებობს.“* (მუსლიმი, სელათი,207; აბუ დავუდი, სელათი, 148/876; ნესაი, თათბიქი, 8, 62).

*„ადამიანი ყველაზე ახლოს ღმერთთან სეჯდეს შესრულების მომენტშია. ამიტომაც ყურადღება მიაქციეთ სეჯდეზე ბევრი ევედროთ ღმერთს!“* (მუსლიმი, სელათი, 215; აბუ დავუდი, სელათი, 148/875; ნესაი, თათბიქი, 78).

დიადმა ღმერთმა ისლამი მოავლინა როგორც ცხოვრების წესი, განაცხადა, რომ მორწმუნეები ძმები არიან და მათ ერთმანეთის სიყვარულით უნდა იკვებონ, ერთმანეთს სიკეთე და ბედნიერება უნდა უსურვონ, ამიტომაც ურჩევს მათ, რომ ღმერთს ერთმანეთისთვის ევედრონ.

შუამავალი ღმერთს მუდმივად ევედრებოდა და ჩვენც გვირჩევს სულიერი ძმებისთვის ღმერთს შევევდროთ. **მეექვსე ჰადისში** ნაბრძანებია:

*„თუ მუსლიმი სულიერი ძმისთვის, რომელიც მის გვერდით არ იმყოფება, ღმერთს შეევედრება, მის გვერდით მყოფი ანგელოზიც აუცილებლად შეევედრება ღმერთს: „იგივე შენთვისაც გებოძოსო!“* ეს კიდევ ერთხელ გვიჩვენებს, როგორი ყურადღებით უნდა მოვეკიდოთ ვედრებას. კეთილშობილმა ომარმა ალლაჰის შუამავალს ერთ დღეს უმრას შესასრულებლად ნებართვა სთხოვა. შუამავალმა უთხრა:

*„საყვარელო ძმაო, შენს ვედრებებში არ დაგვივიწყო!“*

„საყვარელო ძმაო“ გამოხატულებით შუამავალმა ომარის გული მოიგო, ჩვენ კი მოგვცა მაგალითი, როგორ უნდა ვთხოვოთ ერთმანეთს ღმერთზე ვედრება.





ამგვარი კეთილგანწყობით გახარებულმა კეთილშობილ ომარმა თქვა:

„შუამავალო, ამგვარი მომართვა მე მთელ სამყაროდ მიღირს. დედამიწა რომ ეჩუქებინათ, ასე ვერ გამახარებდნენ.“ ეს გვაჩვენებს, რას ნიშნავდა ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრებისთვის მისი კეთილგანწყობის მოპოვება. (იხ. აბუ დავუდი, ვითრი, 23/1498; თირმიზი, დეავათი, 109/3562; იბნ-მაჯე, მენასიქი, 5).

როგორც ვხედავთ, ჰადისი გვამცნობს, რომ სულიერი ძმისთვის მის დაუსწრებლად ღმერთზე ვედრება აუცილებლად იქნება შესმენილი, ამავდროულად იგივე თავადაც გვებოძება ანგელოზის ვედრების საფუძველზე.

„ვინმეს დაუსწრებლად“ როცა გვესმის, უპირველესად „ჩვენგან შორს მყოფს“ წარმოვიდგენთ. აქ მოხსენიებული „დაუსწრებლის“ მიზანი კი ის არის, რომ მავედრებლის არ უნდა ესმოდეს იმას, ვისთვისაც ევედრებიან. ეს შესაძლებელია ისე როგორც ფიზიკურად შორს ყოფნით, ასევე გულში ვედრებით.

მულიმებისთვის ღმერთზე ვედრება სრული გულწრფელობითაა შესრულებული. იგი თვალთმაქცობისგან შორსაა და ამიტომაც აქვს ესოდენი მნიშვნელობა. ეს განსაკუთრებით მავედრებლის სულგრძელობას ამტკიცებს და მას აშორებს ეჭვიანობას, ჟინს და სხვა მსგავს გრძნობებს. ეს არის განხორციელება ჰადისისა: *„თქვენგან თვითოეული თუ იმას არ უსურვებს მუსლიმ ძმას, რასაც საკუთარ თავს, სრულყოფილი მორწმუნე ვერ გახდება.“* (ბუხარი, იმანი, 7; მუსლიმი, იმანი, 71-72; თირმიზი, ქიამეთი, 59; ნესაი, იმანი, 19, 33; იბნ მაჯე, მუქადდიმე, 9) და ის მუსლიმებს თავდადებას აჩვევს.

თემას სრულიად ნათელს ხდის აიათები, რომლებიც მუსლიმებს ერთმანეთისთვის ვედრებას უბრძანებს და ასწავლის, ეს როგორ უნდა გააკეთონ:

***„ღმერთო ჩვენო! მომიტევე მე, ჩემს მშობლებს და მორწმუნეებს იმ დღეს, როცა შედგება ანგარიშგება!“*** (სურა იბრაჰიმი, აიათი 41).

***„მაშ იცოდე, რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა. და ითხოვე მიტევება შენი ცოდვებისთვის და მორწმუნე კაცებისა***

***და მორწმუნე ქალებისთვის, რამეთუ ალლაჰი უწყის თქვენს საქმიანობას და თქვენს თავშესაფარს!“*** (სურა მუჰამმედი, აიათი 19).

***„და რომელნიც მოვიდნენ მათ შემდგომ, ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! შეგვინდე ცოდვები ჩვენი და ჩვენი ძმების, რომელთაც ჩვენ გაგვასწრეს რწმენით!“*** (სურა ჰაშრი, აიათი 10).

კაცობრიობა ეკონომიური დამოუკიდებლობის მოპოვების დროს გაჭირვების გრძნობას კარგავს. როცა ყველანაირად დანაყრებულია, ღმერთზე ვედრებას თავს ანებებს და დღითი დღე უფრო შორდება მას. ეს კი მას ამქვეყნადაც და საიქიოშიც დიდ ზიანს აყენებს. გამომდინარე აქედან, ადამიანი აუცილებლად უნდა მიუბრუნდეს ერთი წუთის წინ წარმოთქმულ ვედრებას და მუდმივად ამ მდგომარეობაში უნდა იმყოფებოდეს.

## 16. ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებების სისტემატიურობა

١١٨. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا قَالَتْ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَحَبُّ الْأَعْمَالِ إِلَى اللّٰهِ تَعَالَى أَدْوَمُهَا وَإِنْ قَلَّ».

მართლმორწმუნეთა დედის კეთილშობილი აიშეს ﵂ გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰისათვის ყველაზე საყვარელი ღვთისმსახურება ის არის, რომელიც მცირედ მაგრამ სისტემატიურად სრულდება.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 218. აგრეთვე იხ. ბუხარი, რიქაქი, 18).



١١٩. عَنْ عَلْقَمَةَ قُلْتُ لِعَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ تَعَالَى عَنْهَا:

«هَلْ كَانَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَخْتَصُّ مِنَ الْأَيَّامِ شَيْئًا؟» قَالَتْ:





«لَا، كَانَ عَمَلُهُ دِيمَةً وَأَيُّكُمْ يُطِيقُ مَا كَانَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يُطِيقُ».

**119.** ალქამე ასე გადმოგვცემს:

კეთილშობილ აიშეს ﵂ ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალი რომელიმე ღვთისმსახურებისთვის გარკვეულ დღეს გამოყოფდა?“

მან ასე მიპასუხა:

„არა! ალლაჰის შუამავლის ღვთისმსახურება მსუბუქი და უწყვეტი წვიმის მსგავსი იყო. განა რომელიმე თქვენთაგანს შეგწევთ იმის გასაკეთებლად ძალა, რასაც შუამავალი აკეთებ-და?!“ (ბუხარი, სავმი, 64; რიქაქი, 18; მუსლიმი, მუსაფირუნი, 217).



١٢٠. عَنْ أَبِي سَعِيدٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنَّهُ قَالَ:

«اَلشِّتَاءُ رَبِيعُ الْمُؤْمِنِ».

**120.** აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ზამთარი მორწმუნის გაზაფხულია.*“ (აჰმედი, III, 75).



١٢١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ اللّٰهَ قَالَ: مَنْ عَادَى لِي وَلِيًّا فَقَدْ آذَنْتُهُ بِالْحَرْبِ وَمَا تَقَرَّبَ إِلَيَّ عَبْدِي بِشَيْءٍ أَحَبَّ إِلَيَّ مِمَّا افْتَرَضْتُ عَلَيْهِ وَمَا يَزَالُ عَبْدِي يَتَقَرَّبُ إِلَيَّ بِالنَّوَافِلِ حَتَّى أُحِبَّهُ فَإِذَا أَحْبَبْتُهُ كُنْتُ سَمْعَهُ الَّذِي يَسْمَعُ بِهِ وَبَصَرَهُ الَّذِي يُبْصِرُ بِهِ وَيَدَهُ الَّتِي يَبْطِشُ بِهَا





وَرِجْلَهُ الَّتِي يَمْشِي بِهَا وَلَئِنْ سَأَلَنِي لَأُعْطِيَنَّهُ وَلَئِنِ اسْتَعَاذَنِي لَأُعِيذَنَّهُ وَمَا تَرَدَّدْتُ عَنْ شَيْءٍ أَنَا فَاعِلُهُ تَرَدُّدِي عَنْ نَفْسِ الْمُؤْمِنِ يَكْرَهُ الْمَوْتَ وَأَنَا أَكْرَهُ مَسَاءَتَهُ».

**121.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰი ასე ბრძანებს: „ყველა ის, ვინც ჩემს მეგობარს უმტრობს, მეც მას ომს გამოვუცხადებ. ადამიანს ჩემთან ჩემს მიერ ფარძად დაწესებულ ღვთისმსახურებაზე მეტად არაფერი აახლოებს. ასევე ადამიანს (ფარძ ღვთისმსახურებებზე დამატებით) ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებებიც დაეხმარება იმაში, რომ იგი ყოველთვის ჩემთან სიახლოვეს იყოს. შედეგად მას შევიყვარებ. თავს თუ შემაფარებს აუცილებლად დავიცავ. მისი ხილული თვალი და მსმენელი ყური... გავხდებიო“* (ბუხარი, რიქაქი, 38. აგრეთვე იხ. აჰმედი VI., 256; იბნ ჰიბბანი, II, 58/347).



١٢٢. عَنْ عُتْبَةَ بْنِ عَبْدٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: إِنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَوْ أَنَّ رَجُلًا يُجَرُّ عَلَى وَجْهِهِ مِنْ يَوْمِ وُلِدَ إِلَى يَوْمِ يَمُوتُ هَرَمًا فِي مَرْضَاةِ اللهِ عَزَّ وَجَلَّ لَحَقَّرَهُ يَوْمَ الْقِيَامَةِ».

**122.** უთბე იბნ აბდის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანმა დაბადებიდან გარდაცვალებამდე ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მიწაზე რომ იფორთხოს, განკითხვის დღეს ეს ძალიან არასაკმარისად მოეჩვენება.“* (აჰმედი, IV, 185; ბეიჰაქი, შუაიბი, I, 479; ჰეისემი, I, 51; X, 225, 358).





## განმარტებები:

ალლაჰის შუამავალი ნათლად განმარტავს, რომ ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებები ადამიანს ალლაჰთან აახლოებს და მათ შესრულებას გვირჩევს. ბევრ ღვთისმსახურებებს, რომლებსაც დროდა-დრო არ ვასრულებთ, ამას განუწყვეტლივ შესრულებული ცოტა ღვთისმსახურება სჯობია.

ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებები ადამიანმა ხალისით უნდა შეასრულოს. ალლაჰზე სამსახურს საზღვარი და დასასრული არა აქვს. ადამიანი წონასწორობას თუ დაკარგავს, ღვთისმსახურება მობეზრდება და მოწყინდება. მაგრამ ალლაჰს რამდენიც უნდა ემსახუროს ადამიანმა ცოტაა, ღმერთს არასდროს სწყინდება ადამიანისთვის ჯილდოს მიცემა და მის სამფლობელოსაც არაფერი აკლდება. ბუხარის კრებულში ამ ჰადისის სხვაგვარი გადმოცემა, თემას უფრო ნათლად წარმოაჩენს:

ძვირფასი აიშე სახლში სტუმარ ქალთან ერთად იჯდა, ამ დროს ალლაჰის შუამავალი შევიდა და ჰკითხა:

*„ეს ქალი ვინ არის?"*

აიშემ თქვა ეს და ეს ქალიო და აღნიშნა რომ ის ბევრს ლოცულობდა.

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ყველაფერ ამის ჩამოთვლას თავი დაანებე; თქვენთვის საკმარისია ალლაჰს თქვენი ძალების შესაბამისად ემსახუროთ. ალლაჰს ვფიცავ, სანამ თქვენ არ მოგბეზრდებათ მსახურება, ალლაჰს სიკეთის ბოძება არ მოწყინდება."*

გადმოცემის ბოლოს ასეა ნათქვამი:

ალლაჰის შუამავლისთვის ყველაზე საყვარელი ღვთისმსახურება ისაა რომელიც, სისტემატიურად სრულდება. (ბუხარი, იმანი, 32; თეჰეჯჯუდი, 18; მუსლიმი, მუსაფირინი, 221)

ალლაჰის შუამავალი გვირჩევს ზომიერ ქმედებებს. ჰადისში ყურადღებას იქცევს საკითხი, რომ ალლაჰის შუამავალს ვინმეს გაცნობისას შესაფერისად არ მიაჩნდა იმ ადამიანის მხრიდან





თავისი ღვთიმსახურებებისა და ლოცვების ჩამოთვლა. ამგვარ შემთხვევაში ადამიანში სიამაყე და თვალთმაქცობა ჩანს. ადამიანებისთვის ნებაყოფილებით ღვთისმსახურებებში შეჯიბრების რჩევამ შეიძლება უარყოფითი შედეგი გამოიღოს. ამ მიზეზით ალლაჰი გვირჩევს ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებები შევასრულოთ შესაძლებლობების ფარგლებში. ადამიანმა შესაძლებლობა ისე უნდა გამოიყენოს, რომ ძალა არ გამოელიოს. გამჩენმა ღმერთმა გვასწავლა ვედრება იმისათვის, რომ ადამიანებს არ დაეკისროთ ის პასუხისმგებლობა, რისთვისაც ძალა არ ეყოფათ, მას მიანიშნა, რომ ადამიანმა არ უნდა იკისროს ის, რაზედაც ძალა არ შესწევს. შუამავალმა ადამიანები ასე დაახასიათა „ზომიერი მართლმორწმუნენი." ალლაჰის შუამავალი შიშობდა, რომ ზოგიერთი ღვთისმსახურების მუდმივად შესრულება მის მიმდევრებს გაუჭირდებოდათ და მათი შესრულებისგან თავს იკავებდა, ჩვენ ისეთი ღვთისმსახურებების შესრულებას გვირჩევდა, რომელთა მუდმივად შესასრულებლადაც ძალა გვეყოფოდა. მის თანამიმდევართაგან ამრ იბნ ასს სურდა ახლაგაზრდობისას ბევრი ნებაყოფილებითი (ნაფილე) ღვთისმსახურებები შეესრულებინა, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა ამის ნება არ დართო. აბდულლაჰი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალს მოესმა ჩემი ნათქვამი — „ალლაჰს ვფიცავ, სანამ ვიცოცხლებ ყოველ დღეს ვიმარხულებ, ღამეს კი ღვთისმსახურებასა და მორჩილებაში გავატარებ!"

მან მკითხა:

*„ეს შენ თქვი?"*

მეც ვუპასუხე:

„ჩემი მშობლები გენაცვალოს, ალლაჰის შუამავალო! დიახ, ასე ვთქვი."

მითხრა:

*„შენ ამისთვის ძალა არ გეყოფა. თან იმარხე, თან იფთარი გააკეთე, თან იძინე, თან ღვთისმსახურება შეასრულე! უეჭველია, რომ შენ სხეულის უფლებები არ უნდა შელახო, არც ოჯახის*





*წევრების უფლებები არ უნდა შელახო. ყოველ თვეში სამი დღე იმარხულე, რადგან ერთი სიკეთისთვის ათმაგი ჯილდო არსებობს. ეს კი იგივეა, მთელი თვე მარხულს გაგეტარებინოს.*"

მე ვუთხარი:

„ამაზე მეტის გასაკეთებლად მეყოფა ძალა."

*„თუ ასეა, ერთ დღეს იმარხულე, ორ დღეს — არა!*"

„მაგრამ მე ამაზე მეტის გაკეთება შემიძლია."

*„მაშინ ერთ დღეს იმარხულე, ერთ დღეს — არა; ეს დაუდ შუამავალის მარხვა იქნება, მარხვებს შორის ყველაზე ზომიერი და ყველაზე ღირსეული. ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი ლოცვაც შუამავალი დაუდის ლოცვაა. მას ნახევარი ღამე ეძინა, შემდეგ კი, ღამის ერთი მესამედი რომ დარჩებოდა, სალოცავად დგებოდა, ხოლო განთიადს ცოტა რომ დარჩებოდა, კვლავ იძინებდა. ერთ დღეს მარხულობდა, ერთ დღეს — არა, მტერთან დაპირისპირებას კი არ გაურბოდა.*"

„ამაზე უფრო ღირსეულისთვისაც მეყოფა ძალა-მეთქი," — ვუთხარი.

ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

*„ამაზე უფრო ღირსეული არ არსებობს. არ არსებობს ისეთი მარხვა, რომ მთელი დრო მარხული იყო.*" ეს სიტყვები სამჯერ გაიმეორა.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ ეს რჩევა ჩემთვის ყველაზე და ყველაფერზე ძვირფასად იქცა.

შემდეგ მან მკითხა:

*„ყურანს სრულად როდის კითხულობ?*"

„ყოველ ღამე."

*„ყურანი სრულად თვეში ერთხელ წაიკითხე!*"

„ალლაჰის შუამავალო! მე ამაზე მეტისთვისაც შემწევს ძალა."

*„თუ ასეა, ოც დღეში ერთხელ წაიკითხე!*"





„ალლაჰის შუამავალო! მე ამაზე მეტისთვისაც შემწევს ძალა."

*„თუ ასეა, ათ დღეში ერთხელ წაიკითხე!"*

მე კვლავ დავიჟინე:

„ალლაჰის შუამავალო! მე ამაზე მეტისთვისაც შემწევს ძალა."

*„თუ ასეა შვიდ დღეში ერთხელ წაიკითხე, ამაზე ზევით არ წახვიდე!"*

მე რომ ვიჟინებდი, წინააღმდეგობა იზრდებოდა. ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

*„შენ არ იცი, შეიძლება დიდხანს უნდა იცოცხლო."*

საბოლოოდ როგორც მან მითხრა ისეთ მდგომარეობაში აღმოვჩნდი. მოხუცებულობისას ძალიან მომინდა, ალლაჰის შუამავლის ნებართვის მორჩილი ვყოფილიყავი."

აბდულლაჰი მოხუცებულობისას ამბობდა:

„ნეტა ალლაჰის შუამავლის მიერ ჩემზე მოცემული ნებართვით მესარგებლა!" იმისათვის რომ ღამე დაესვენა, ყურანის ერთ მეშვიდედს კითხულობდა, დღისით კი იგივეს იკითხავდა და ოჯახის წევრებისგან რომელიმეს ასმენინებდა. როცა სურდა, რომ ძლიერი ყოფილიყო, რამდენიმე დღეს არ მარხულობდა. შემდეგ გამოტოვებულ დღეებს ითვლიდა და ანაზღაურებდა. (იხ. ბუხარი, სავმი, 55, 56, 57; თეჰეჯჯუდი, 7; ენბია, 37; ნიქაჰი, 89; მუსლიმი, სიამი, 181-193).

ადამიანმა უნდა იტვირთოს ტვირთი, რომლის ზიდვაც შეუძლია, და მას შემდეგ რაც დაიწყებს საქმეს ალლაჰისთვის, არასაპატიო მიზეზის გარეშე, შეუსვენებლივ უნდა აკეთოს. დროულად რომც ვერ შეასრულოს, დაგვიანებით მაინც უნდა შეასრულოს ეს ღვთისმსახურება. ქვემოთ მოცემულ ჰადისში ამ საკითხთან დაკავშირებით ნაბრძანებია:

კეთილშობილმა ომარმა ერთ ღამეს ყურანი ვერ წაიკითხა. მეორე დღეს ალლაჰის შუამავალმა მას უთხრა:





*„ჰატტაბის შვილო უზენაესმა ალლაჰმა შენს შესახებ აიათი მოავლინა:*

**„იგია, რომელმაც მონაცვლეობა დაუდგინა ღამეს და დღეს მათთვის, ვისი სურვილიცაა, რომ შეიგონოს და მადლიერი იყოს.“** (სურა ფურყანი, აიათი 62).

*შემდეგ ბრძანა:*

*„ღამით შეუსრულებელი ნაფილე ღვთისმსახურებები — დღისით, დღისით შეუსრულებელი ღვთისმსახურებები კი ღამით შეასრულე.“* (რაზი, XXIV, 93).

ნებაყოფილებით ღვთისმსახურებებთან დაკავშირებით გამჩენმა ღმერთმა ადამიანებს ბევრი წყალობა უბოძა. მათგან ერთი შემდეგია: ადამიანი თუ რაიმე საპატიო მიზეზით ვერ შეასრულებს ჩვეულებად ქცეულ ღვთისმსახურებას, დიადი ღმერთი ამ ქმედებას შესრულებულად ჩაუთვლის.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი ავადმყოფობის ან მგზავრობის გამო თუ ვერ შეასრულებს ნაფილე ღვთისმსახურებას, მას ის მადლი დაეწერება რაც სახლში, ჯანმრთელობისას ამ ღვთისმსახურების შესრულებისას ეწერებოდა.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 134; აჰმედი, IV, 410, 418).

ქვემოთ მოცემული აიათიც ამას გამოხატავს:

***„მაგრამ იმათთვის, ვინც ირწმუნა და ღვთისმოსავ ქმედებებს სჩადის, მუდმივად არსებობს ჯილდო.“*** (სურა თინი, აიათი 6).

ყურანის კომენტატორებს ამ აიათიდან შემდეგი აზრი გამოაქვთ:

მორწმუნე, რომელიც მუდმივად ასრულებს ნებაყოფილებით ღვთისმსახურებებს და ამ ღვთისმსახურებებს ვეღარ შეასრულებს მგზავრად წასვლის, ავადმყოფობის და მოხუცებულობის გამო, დიადი ღმერთი მას იგივე მადლს უწყალობებს, რასაც მათი შესრულების დროს. როცა სხეული უკვე ვეღარ მოქმედებს, გარდაცვალების შემდეგაც კი იმ ადამიანს ეს მადლი მარადისობამდე ეწერება.





**მეორე ჰადისში** ლაკონურადაა გამოხატული, რომ მუჰამმედ შუამავალი ﷺ დაწყებულ ღვთისმსახურებას მუდმივად ასრულებდა. მისი ქმედება გაზაფხულის ნაყოფიერ წვიმებთანაა შედარებული. რომლებიც დაწყებიდან ორმოც დღეს გრძელდება და მიწისა და ნათესის ნაყოფიერების წყაროა, წყალობის გამოვლინებაა.

თუნდაც მცირე მაგრამ, მუდმივი ღვთისმსახურება, ერთი შეხედვით ადამიანის თვალში ჩვეულებრივი და არასაკმარისიც რომ ჩანდეს, ამის მოთმინებით მუდმივად შესრულება რომ დიდი დანაზოგია, აი, ეს მუდმივობის ბარაქაა.

ჰადისი გვამცნობს, რომ შუამავალს ერთი რომელიმე დღე გაკვეული ღვთისმსახურებისთვის არ ჰქონდა გამოყოფილი. აქედან უნდა გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ის არასდროს აწესებდა რომელიმე დღეს ერთი რომელიმე ღვთისმსახურებისთვის. არსებობს გადმოცემები, რომ ალლაჰის შუამავალი განსაზღვრულ დღეებში მარხულობდა. არსებობს გადმოცემები, სადაც ნათქვამია, რომ ის ორშაბათ და ხუთშაბათ დღეებში, ყოველი თვის სამ დღეს და აშურა დღეს მრხულობდა, განსაკუთრებულ დღეებსა და ღამეებში ღვთისმსახურებებს უფრო უმატებდა. ჰადისი ასევე გვამცნობს, რომ ალლაჰის შუამავალი არა მარტო იმ დღეებში არამედ, სხვა დღეებშიც ასრულებდა ღვთისმსახურებებს.

მხოლოდ ძვირფას დღეებში ღვთისმსახურებების შესრულება, ხოლო სხვა დღეებში მისი უგულებელყოფა ჰადისის შესაბამისი ქმედება არ არის. საყოვლთაოდ ცნობილია, რომ არც ერთი ქმედება რომელიც სისტემატიური არ არის, შედეგს არ იძლევა.

შუამავალი დედამიწაზე ცოდვისა და უსამართლობის წყვდიადიდან კაცობრიობის გამოსაყვანად იქნა მოვლენილი. მან მოიტანა მანამდე არარსებული აღორძინების პერიოდი, კაცობრიობა გააცოცხლა. ის დრო და დრო იყენებდა სიტყვებს, რომელიც ადამიანებისთვის განკითხვს დღემდე გაზაფხულის წვიმა იქნება. **მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ზამთარს მორწმუნეებისთვის გაზაფხულად თვლის. გაზაფხული ყველასთვის საყვარელი სეზონია, რადგანაც ის ახალ სიცოცხლესთან, ნაყოფიერებას-





თან და სულიერებასთან ასოცირდება. მას ყველა მოუთმენლად ელოდება. ჰადისში ნათქვამია — „მორწმუნის გაზაფხული“, რაც ნიშნავს, რომ მორწმუნემ ამ სეზონის დღე და ღამე ღვთისმოსავი ქმედებებით უნდა შეაფასოს და ამგვარად ის მორწმუნის ცხოვრებაში სულიერ გამოცოცხლებასა და ნაყოფიერებას შემოიტანს. მაშინ როცა ყველას ზამთრის ძილით სძინავს, მორწმუნის სიფხიზლე, რაღა თქმა უნდა, მასში სრულიად ახალ გაზაფხულს შემოიტანს. ბეიჰაქი გადმოგვცემს:

*„ზამთარი მორწმუნის გაზაფხულია. დღეები მოკლეა, ამიტომ მარხულობს. ღამე ხანგრძლივია, მას ღვთისმსახურებაში ატარებს.“* (ბეიჰაქი, შუაბი, Iii, 416).

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ზამთარში მარხვა წვალების გარეშე, მშვიდად მოპოვებული ნადავლია.“* (თირმიზი, სავმი, 74/797; აჰმედი, IV, 335).

ზამთარი რომ მორწმუნისთვის გაზაფხულია, ახსნილია იმით, რომ ღამე — ლოცვისთვის, დღე კი მარხვისთვის მოხერხებულია. მნიშვნელოვანი ზამთრის სეზონის ხელსაყრელი შემეთხვევების შემჩნევაა. მორწმუნემ ეს ძვირფასი დრო უნდა შეაფასოს და საიქიო კაპიტალის მოგროვებას უნდა ეცადოს.

**მეოთხე ჰადისში** ნათლადაა წარმოჩენილი, რატომ გვაძლევენ რჩევას შევასრულოთ ნაფილე ღვთისმსახურებები. ადამიანს ალლაჰთან ყველაზე მეტად ფარძად დაწესებული ღვთისმსახურებები აახლოებს. მათი შესრულება ყველას მოვალეობაა. ხოლო ალლაჰთან დასამეგობრებლად ნაფილე ღვთისმსახურებების შესრულებაა საჭირო. ფარძით დაწყებული ღმერთთან შესახვედრი მგზავრობის დასრულება მხოლოდ ნაფილე ღვთისმსახურებებითაა შესაძლებელი. მას ყველა საქმეში ეხმარება. რასაც ეს ადამიანი თხოვს, აუცილებლად უბოძებს; თუ მას შეეფარება, დაიცავს.

ამ დიდი ბედნიერების მოპოვება მუდმივად ნაფილე ღვთისმსახურების შესრულების შედეგია.

*„მისი ხილული თვალი, მსმენელი ყური... გავხდებიო“* — განცხადებები არ უნდა გავიგოთ, როგორც ალლაჰის ამ ადამიანის სხეულში შესვლა. ეს ნიშნავს რომ ამ ადამიანს მთელი ცხოვრების მანძილზე ღმერთი ყოველ მხრივ დაიცავს და დაეხმარება, მას გააძლიერებს.

**მეხუთე ჰადისი** მიგვანიშნებს, რომ ნაფილე ღვთისმსახურებების საფასური საიქიოში გამოჩნდება. ადამიანი, რომელიც სიცოცხლეს სიკეთის თესვასა და ღვთისმსახურებაში გაატარებს, ამ გზაზე ბევრ წვალებას გადაიტანს, დიდ მოგებას ნახავს. საიქიოში ყველაფერი თვალნათელი რომ გახდება, ადამიანი ნაფილე ღვთისმსახურებების მადლსა და ალლაჰის სიკეთეებს დაინახავს, მიხვდება, ამქვეყნად შესრულებული ღვთისმსახურებები რაოდენ მცირეა და ინანებს, უფრო მეტი რომ არ შეასრულა. მაგრამ ამ ადამიანს მთელი სიცოცხლის მანძილზე ღვთისმსახურებით ძალაც რომ გამოცლოდა, ისიც მცირედ მოეჩვენებოდა. როგორც მუჰამმედ იბნ აბუ უმეირა ამბობს:

„ჯილდოსა და მადლის გასაზრდელად კვლავ დედამიწაზე დაბრუნებას ისურვებს.“ (აჰმედი, IV, 185, ჰეისემი, I, 51; X, 225).

აბუ ჰაზიმი გადმოგვცემს:

„ებუ ჰურაირასთან ერთად ახალ სასაფლაოსთან მივედით. ებუ ჰურაირამ თქვა:

„ორი მუხლი ლოცვა, რომელიც თქვენ უბრალოდ გეჩვენებათ, აქ (საფლავში) ჩემთვის დედამიწაზე უფრო ძვირფასია.“ (იბნ აბუ შეიბე, მუსანნეფი, VII 126/34702).

ასე, რომ გარდაცვალებამდე ჩვენ ხელთარსებული შესაძლებლობები გამოვიყენოთ, უფრო ბევრი ნაფილე ღვთისმსახურებები შევასრულოთ და საიქიოში ჩვენი სინანული უფრო მცირე იქნება. აუცილებელია, ამ საკითხში არც ერთი მცდელობა მცირედ არ მოგვეჩვენოს. ისე როგორც ებუ ჰურაირა ამბობს, მოკლე სურეებით სწრაფად ნალოცი ორი მუხლიიც კი საფლავსა და საიქიოში მთელ სამყაროზე ფასეული გახდება.





## 17. ბოროტების დროს ღვთისმსახურების შესრულება

١٢٣. عَنْ مَعْقِلِ بْنِ يَسَارٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اَلْعِبَادَةُ فِي الْهَرْجِ كَهِجْرَةٍ إِلَيَّ».

**123.** მალიქ იბნ იესარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„როცა გარშემო უზნეობაა, ღვთისმსახურება — ჩემთან შესახვედრად შესრულებული ჰიჯრას ტოლფასია.“* (მუსლიმი, ფითენი, 130. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენ, 31/2201; იბნ მაჯე, ფითენი, 14).



١٢٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«وَيْلٌ لِلْعَرَبِ مِنْ شَرٍّ قَدِ اقْتَرَبَ فِتَنًا كَقِطَعِ اللَّيْلِ الْمُظْلِمِ يُصْبِحُ الرَّجُلُ مُؤْمِنًا وَيُمْسِي كَافِرًا يَبِيعُ قَوْمٌ دِينَهُمْ بِعَرَضٍ مِنَ الدُّنْيَا قَلِيلٍ. اَلْمُتَمَسِّكُ يَوْمَئِذٍ بِدِينِهِ كَالْقَابِضِ عَلَى الْجَمْرِ».

**124.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვაი, ადამიანების მდგომარეობას საშინელი უზნეობისას! მორწმუნე ადამიანები დილით თუ საღამოს ურწმუნოებად გადაიქცევიან. ადამიანების ერთი ნაწილი თავიანთ რწმენას წუთისოფლის ინტერესებზე გაცვლიან. ადამიანი, რომელიც იმ დროს რწმენით ალიჭურვება, ჰგავს ადმიანს, რომელიც ხელში ნაკვერ-*

*ჩხალს დაიჭერს.*" (აჰმედი, II, 390; აგრეთვე იხ. მუსლიმი, იმნი, 186; თირმიზი, ფითენი, 30/2196).

## განმარტებები:

ბოროტება — სტაბილურობის მოშლასა და ღვთის გზიდან აცდენას ნიშნავს. უზნეო ადამიანს მოიცავს მეამბოხის თვისებები, ამ თვისებების სათავეში კი ურწმუნოება დგას. უზნეობა შეიძლება აღიწეროს, როგორც ყურანსა და სუნნეთს ჩამომცილებელი, ყველაზე მეტად ზიანის მომტანი. უზნეოა, ვინც აჩვენებს გზას, რომელიც რწმენისკენ არ მიდის და ამისთვის ჭკუას იყენებს.

ბოროტია ადამიანი, რომელიც ალლაჰს აუჯანყდება ან, დედამიწაზე პანიკას თესავს. თუმცა ცისა და მიწის წონასწორობა მხოლოდ ალლაჰზე მორჩილებით ხორციელდება.

ვნებასა და ეშმაკზე დამორჩილებული ადამიანი შურის, სიხარბის, სიშმაგის მსგავსი ბოროტი თვისებების ზეგავლენით დედამიწაზე უწესრიგობას თესავს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„მაგრამ არ იყოთ ზღვარგადასულნი დედამიწაზე!"*** (სურა ბაყარა, აიათი 60).

მუსლიმებს ღვთისმოშიშობისა და მორჩილების ბრძანების შემდეგ უბრძანა:

***„ნუ აყვებით იმათ, რომელნიც ზედმეტად ხარჯავენ, რომელნიც უკეთურობას ავრცელებენ ქვეყნად და არაფერს გამოასწორებენ!"*** (სურა შუარა, აიათები 151-152).

როგორც ვხედავთ, უზენაეს ალლაჰს ბოროტება და ბოროტების დამთესნი არ უყვარს, რადგან ისინი მუსლიმებს ძალიან დიდ ზიანს აყენებენ. ამიტომაც შუამავალი ლუტის საშუალებით ჩვენ შემდეგი ვედრება გვასწავლა:

رَبِّ انْصُرْنِي عَلَى الْقَوْمِ الْمُفْسِدِينَ





***„ღმერთო ჩემო! შემეწიე იმ ხალხის წინაშე, რომელიც უკეთურობას ავრცელებს!“*** (სურა ანქებუთი, აიათი 30).

ბოროტებს, რწმენა და მორწმუნეები არ უყვართ. აქედან გამომდინარე, იმ საზოგადოებაში, სადაც ისინი იმყოფებიან, რელიგიის ყოველგვარი წესების დაცვით ცხოვრება ძალიან რთულია. ისე როგორც ღვთისმსახურებების შესრულებას აბრკოლებენ, ასევე მორწმუნეების გაკონტროლებას ცდილობენ. უსამართლო მდგომარეობაში ჩავარდნილ ადამიანებს ღვთისმსახურების შესრულების ეშინიათ.

მეორე მხრივ, ადამიანებს რწმენა და ზნეობა უსუსტდებათ და ყველა ამქვეყნიურობაზე ფიქრობს. ადამიანები ყველანაირად ცდილობენ წარმავალი ინტერესების დაკმაყოფილებას. სულიერებით გამსჭვალული ადამიანების რიცხვი უფრო და უფრო მცირდება. შედეგად კი მუსლიმები ისეთივე მდგომარეობაში ვარდებიან, როგორც ისლამის მოვლინების პირველ დღეებში.

ასეთ დროში ყველაფრის გათვალისწინებით ღვთისმსახურების შესრულება ძალიან ძნელი და ფასეული საქმეა. **პირველ ჰადისში** ასეთ არეულ დროში ღვთისმსახურების შესრულება, შუამავლის შესახვედრად ჰიჯრით გადასვლას, ე. ი. ალლაჰის შუამავლის სამშობლოში მოგზაურობასთანაა შედარებული.

როგორც მოგეხსენებათ, მექქას აღებამდე ჰიჯრა, იძულების გამო შესრულებული ძალიან ღირსეული ქმედება იყო. იმ პერიოდში ჰიჯრის შემსრულებელნი ყურანში ბევრჯერ არიან შექებულნი და მაგალითად მოყვანილი. უზნეობის პერიოდში ღვთისმსახურების შესრულება ამგვარადვე შესაქები და საჭირო ქმედებაა. უზნეობის პერიოდში ამ ყველაფერზე განრიდება და ღვთისმსახურების მშვიდ გარემოში შესვლა, ისლამის თვალთახედვით მოქმედება იგივეა რაც, მედინაში ჰიჯრით გადახვიდე. ისე, როგორც ურწმუნოების წყვდიადიდან გათავისუფლება მედინაში ჰიჯრით იყო შესაძლებელი, ასევეა შესაძლებელი უზნეობის ჭაობიდან თავის დახსნა ისლამის მიხედვით ცხოვრების გზით.





ჰიჯრის მიზანი ხომ ბოროტებისგან თავის დაღწევა და ალლაჰის ბრძანებების შესრულება იყო. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ნამდვილი მუჰაჯირი ის არის, ვინც ალლაჰის აკრძალულებზე უარს იტყვის."* (ბუხარი, იმანი, 4; რიქაქი, 26).

მუსლიმებმა უზნეობის პერიოდში ცოდვაზე თავის ასარიდებლად გარემოსგან ალლაჰს უნდა შეეფარონ, მისი ნაბრძანები ღვთისმსახურებები უნდა შეასრულონ და ამგვარად მეამბოხების წინააღმდეგ უნდა გაძლიერდნენ. სიმშვიდის დროს ღვთისმსახურება, სიძნელის გადაწყდომისთანავე კი სისუსტის გამოჩენა და მცდარ გზაზე დადგომა არ არის ის თვისება, რომელიც მონა-მსახურს უხდება. ნამდვილი მონა-მსახურობაა, როცა ალლაჰს სიძნელის ჟამსაც ისევე ემსახურები, როგორც სიმშვიდის დროს. აქედან გამომდინარე, ნამდვილი მორწმუნე უზნეობის დროსაც თავის რწმენას დაიცავს, ალლაჰის ბრძანებებს დაემორჩილება და თავისთვის მარადიულ სამყაროს მოიპოვებს.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ დადგება უზნეობის პერიოდი და მუსლიმებს აფრთხილებს. ადამიანი, რომელიც ასეთ პერიოდში რწმენის გაცოცხლებას შეძლებს, ხელში ნაკვერჩხლის დამჭერ ადამიანს ჰგავს. რადგან იმ პერიოდში ზოგიერთი ადამიანი რწმენას ამქვეყნიურ ინტერესებზე გაყიდის. მაშინ, როცა დილით მორწმუნეა, საღამოს ურწმუნო გახდება, ყველაფერს მატერიალური საზომით გაზომავს. რწენისადმი პატივისცემა არ დარჩება. იმის შიშით, რომ მათ ცხოვრებას ჩრდილს მიაყენებენ, ინტრიგნებისთვის მორწმუნეები არასასურველი ადამიანები იქნებიან. ასეთ საზოგადოებაში, სადაც გაურკვეველია ვინ რა არის, მორწმუნის ცხოვრება ძალიან ძნელია. სიძნელის შესაბამისად ჯილდოც უეჭველია რომ დიდი იქნება.

ალლაჰის შუამავლი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანს, რომელიც უზნეობის პერიოდში ჩემი მიმდევარი იქნება, შეჰიდის მადლი დაეწერება."* (ჰეისემი, I, 172; აბუ ნუაიმი, ჰილიე, VIII, 200; სუყუთი, ელ ჯამი, 917).





ბეიჰაქის გადმოცემის მიხედვით, ეს გამოხატულება „ასი შეჰიდის მადლად“ არის გადმოცემული. (ბეიჰაქი, ეს ზუჰდულქებირ, გვ. 114)

უზნეობის პერიოდში ძალიან ძნელია ისეთი ადამიანის პოვნა, ვინც სუნნეთს მიჰყვება. პირიქით, იმ პერიოდში გამოჩნდებიან ადმიანები, რომლებიც სუნნეთის დამდაბლებას და მისი წესების უგულებელყოფას შეეცდებიან. იმას ვინც მასზე მიყოლას მოინდომებს, წვალება გადახდება. ამ ყველაფრის გათვალისწინებით ადამიანები, რომლებიც სუნნეთს მიჰყვებიან, შეჰიდობის საფეხურზე არიან ამაღლებულნი.

უზნეობის პერიოდში ცოტა ღვთისმსახურებას მაღალი საფასური აქვს. ეს ადამიანები ღვთისმსახურებას ასრულებენ მიუხედავად იმისა, რომ უამრავ ბოროტებას შორის იმყოფებიან და მათ ხელს წყვდიადში ჩაძირული ადამიანები უშლიან. აქედან გამომდინარე, ასეთ პერიოდში მუსლიმებისთვის მარადიული ხსნის მოპოვება გაადვილებულია.

ამიტომაც მუსლიმებმა სიძნელის პერიოდში უფრო მეტად უნდა ეცადონ ისლამს ემსახურონ. ვინაიდან, ძალიან მომგებიანი საქმეა იმ დროის სათანადოდ შეფასება, როცა გამჩენი ღმერთი ცოტა მსახურების სანაცვლოდ დიდ ჯილდოს იძლევა.

ამასთან ერთად, უზნეობის პერიოდში მოვლენების სათანადო შეფასებაა აუცილებელი. ასეთ პერიოდში უმოქმედოდ ყოფნას, ჯობია ეცადო იმ საკითხების გამოსწორებას, რომელთა გამოსწორებაც ძალგიძს, წინ აღუდგე, აღკვეთო უწესრიგობა და დრო ღვთისმსახურებაში გაატარო.

რადგან იმ პერიოდში ადამიანები სრულიად დაშორებული არიან სწორ გზას. არ უსმენენ მათ, ვინც სწორ გზას უჩვენებს და სიმართლეს ეუბნება. ასეთ ცუდ დროში მუსლიმები, რომლებიც ღირსეულად იბრძვიან, როდესაც დაინახავენ ვერავისზე ახდენენ ზეგავლენას, თავიანთი ოჯახისა და ახლობლების ხსნას მაინც უნდა ეცადონ.

ეს ნიშნავს, რომ მუსლიმი ადამიანი უნდა ებრძოლოს საზოგადოებაში დანერგილ ბოროტებას, რადგან ალლაჰის ბრძანებების





სრულად შესრულება მხოლოდ ამ შემთხვევაში გახდება შესაძლებელი. მაგრამ, როცა დაინახავს, ბოროტება იმდენად გაიზარდა, რომ მან და მისი ოჯახიც უნდა ჩაყლაპოს, თავის ოჯახთან ერთად ერთ კუთხეში მიყუჟულმა უნდა გააგრძელოს რწმენის მიხედვით ცხოვრება. ალლაჰის შუამავალი ასეთ შემთხვევაში მორწმუნეებს თავის დასაცავად დაუსახლებელ ადგილებში წასვლას ურჩევს. (იხ. ბუხარი, იმანი, 12; ჯიჰადი, 2; ბედულ ჰალქი, 15; რიქაქი, 34; მუსლიმი, იმარე, 122-123).

სად იბნ აბუ ვაყასი ამ საკითხთან დაკავშირებით ლამაზ მაგალითს გადმოგვცემს:

„კეთილშობილმა ომარმა თავის შემდეგ ხალიფის ასარჩევად შექმნილ ექვსკაციან კომისიაში ძვირფასი სად იბნ აბუ ვაყასი შეიყვანა. შემდეგი ხალიფის არჩევისას სხვადასხვა ჯგუფებს შორის შეუთანხმებლობა წარმოიშვა, სადი ამან ძალიან დაამწუხრა. ხსნა მედინის გარეთ არსებულ ფარეხში წასვლით გამონახა. იქ როცა აქლემებსა და ცხვრებს უვლიდა, დაინახა რომ შვილი ომარი მოდიოდა. გამჭრიახობის წყალობით მის განზრახვას მიხვდა და ღმერთს შეევედრა:

„ამ აქლემზე მჯდარი კაცის ბოროტებისგან შენ შეგეფარები, ჩემო ალლაჰო!“

შვილი მივიდა და უთხრა:

„მამა, მაშინ როცა ხალხი მედინაში სახელმწიფო ძალაუფლებისთვის ბრძოლობს, შენ ისინი მიატოვე და აქლემებსა და ცხვრებთან წამოხვედი არა?“

სადმა ხელი მკერდზე მიჰკრა და უთხრა:

„გაჩუმდი! მე გავიგონე რომ შუამავალმა თქვა:

*„უზენაეს ალლაჰს ფრთხილი, მდიდარი გულის, თავისი საქმითა და ღვთისმსახურებით დაკავებული ადამიანი უყვარს.“* (მუსლიმი, ზუჰდი, 11).





სად იბნ ვაყასი მას შემდეგ, რაც ხალიფა ოსმანი ﵁ მოკლეს და გარემო დაიძაბა ამ ჰადისის შესაბამისად სიტუაციას განერიდა და არაფერში გარეულა.

## 18. ითიქაფი (განმარტოება)

١٢٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: كَانَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَعْتَكِفُ فِي كُلِّ رَمَضَانَ عَشْرَةَ أَيَّامٍ فَلَمَّا كَانَ الْعَامُ الَّذِي قُبِضَ فِيهِ اِعْتَكَفَ عِشْرِينَ يَوْماً».

**125.** ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„შუამავალი ყოველი რამაზნის ბოლო ათ დღეს განმარტოვდებოდა. გარდაცვალების წელს კი მან ოცი დღით განმარტოვდა." (ბუხარი, ითიქაფ, 17. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სავმი, 78; იბნ-მაჯე, სიამი, 58).

١٢٦. عَنْ عَائِشَةَ رَضِىَ اللهُ عَنْهَا قَالَتْ: كَانَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ إِذَا دَخَلَ الْعَشْرُ شَدَّ مِئْزَرَهُ وَأَحْيَا لَيْلَهُ وَأَيْقَظَ أَهْلَهُ».

**126.** მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე ﵂ გადმოგვცემს:

„რამაზნის ბოლო ათ დღეს ალლაჰის შუამავალი მთლიანად ღვთისმსახურებაში ატარებდა, ღამეებს აცოცხლებდა და ოჯახსაც აღვიძებდა." (ბუხარი, ლეილეთულ-ქადრი, 5; მუსლიმი, ითიქაფი, 7. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, რამაზანი, 1; ნესაი, ქიამულ ლეილი, 17; იბნ მაჯე, სიამი, 57).

## განმარტებები:

სიტყვას „ითიქაფი ანუ განმარტოება“ - დაპატიმრება, განშორება, ერთ ადგილზე განთავსება და ადამიანის ყოველდღიური ქცევებისგან საზოგადოებასთან ჩამოშორების მნიშვნელობები აქვს. როგორც ტერმინი კი მონა-მსახურებისა და ალლაჰთან დაახლოების სურვილით მეჩეთში განსაზღვრული დროით განმარტოებას ნიშნავს.

ადამიანის მიერ დროდადრო ღვთისმსახურების განმტკიცება ყოველგვარი ნებისა და ამქვეყნიური სურვილებისგან შორს დგომა, სულიერი სრულყოფილებისთვის მნიშვნელოვან საშუალებებთაგან ერთ-ერთია. ამ გადასახედიდან განმარტოება შუმავლების პერიოდიდან მოყოლებული სხვადასხვა ფორმით შესრულებულ მნიშვნელოვან ღვთისმსახურებად იქცა. შემდეგი აიათიც ამაზე მიგვითითებს:

***„და აკი, დავადგინეთ ჩვენ ეს სახლი ხალხის შესაკრებად (მადლის შესაძენად) და უსაფრთხოდ მათთვის: აიღეთ იბრაჰიმის სადგომი სამლოცველოდ! და ჩვენ აღთქმა დავუდეთ იბრაჰიმსა და ისმაილს: განწმინდეთ ჩემი სახლი მათთვის, ვინც გარშემომვლელია, ღვთისმოსავია, რუქუღისა და სეჯდეს შემსრულებელიაო..“*** (სურა ბაყარა, აიათი 125).

უკეთილშობილეს მუჰამმედს ﷺ სანამ შუამავლობა გამოეცხადებოდა, ჰირას გამოქვაბულში განმარტოვდებოდა და იქ ჩაფიქრებას მიეცემოდა ხოლმე. როდესაც შუამავლობის დრო მოახლოვდა, ღმერთის ბრძანებით ეს განმარტოებები გახშირდა. შუამავლობის პირველ დღეებში კი გამჩენმა ღმერთმა თეჰეჯჯუდის შესრულება უბრძანა. იმისათვის რომ დღისით ქადაგება შეძლებოდა, განთიადის სიმშვიდეში ღმერთთან მარტო რჩებოდა, სულიერი ძალების მოსაკრებად. ისლამის ქადაგებამ გარკვეულ ზღვარს რომ მიაღწია, შუამავლის მედინაში ყოფნის დროს, როცა მარხვა სავალდებულოდ დაწესდა, ალლაჰის შუამავალმა წლის განთიადად აღიარებულ რამაზნის თვეში ღვთისმსახურებებს უფრო უმატა. იმდენად, რომ ამ თვის ბოლო ათი დღე მთლიანად ღვთისმსახურებას მიუძღვნა. იმის გამო, რომ ყადირის ღამე





რამაზნის ბოლო ათ დღეშია, ალლაჰის შუამავალმა განმარტოება მაშინ დაიწყო. (ბუხარი, ითიქაფი, 1).

მეჩეთში ქუჩისკენ გაკეთებულ პატარა კარავში განმარტოვდებოდა. (მუსლიმი, სიამი, 215; იბნ მაჯე, სიამი, 62).

მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი რამაზნის ბოლო ათ დღეს განმარტოვდებოდა. მე მას კარავს გავუშლიდი. ის დილის ლოცვას შეასრულებდა და ისევ კარავში განმარტოვდებოდა.

ერთხელაც შუამავალს კარავი რომ გავუშალე, ქალების ერთმა ნაწილმაც მეჩეთში კარვები გაშალა. ალლაჰის შუმავალმა ეს რომ დაინახა, იკითხა:

*„ეს რა არის?“*

როცა გაიგო რა ხდებოდა, ბრძანა:

*„როგორ თვლიან, ასე მოქცევა სიკეთის ქმნა და ღვთისმოშიშობაა?!“* ამის შემდეგ რამაზანში აღარ განმარტოვებულა. შევვალის თვის დასაწყისში ათი დღე განმარტოვდა. (ბუხარი ილთიქაფი, 6, 7, 14; მუსლიმი, ითიქაფი, 6, აბუ დავუდი სავმი, 77; თირმიზი, სიამი, 71).

ამ გადმოცემის მიხედვით, ქალების განმარტოება არა მეჩეთში არამედ, სახლებში უფრო უკეთესია.

**პირველ ჰადისში** მოცემულია, რომ ალლაჰის შუამავალი გარდაცვალების წელს, ოცი დღით განმარტოვდა. ამგვარად მიგვანიშნა, რომ სიცოცხლის დასასრულისკენ უფრო მეტი ღვთისმსახურების შესრულებაა საჭირო. ამგვარადვე, შუამავალი სიცოცხლის ბოლო ორ წელს ჯიბრილთან ერთად ყურანს ორჯერ მეტად კითხულობდა, ვიდრე წინა წლებში.

ალლაჰის შუამავალი მექქას აღების წელს არ განმარტოებულა. ამის გამო მეორე წელს ოცი დღით განმარტოვდა. (აბუ დავუდი, სავმი, 77/2463; იბნ მაჯე, სიამი, 58).





ეს ნიშნავს, რომ ადამიანმა რამდენი ღვთისმსახურებაც უნდა შეასრულოს, თუნდაც დროდადრო განმარტოვდეს ვნებასთან საბრძოლველად, სამყაროში ღვთიური ძალის დინებებზე დაუფიქრებლად სრულყოფილებას ვერ მიაღწევს. მეჩეთში განმარტოება გონების მოკრების, გულიდან წუთისოფლის საქმეების განშორების, სრული მორჩილებისა და ალლაჰთან დასაახლოებლად საუკეთესო საშუალებაა.

ალლაჰის შუამავალი განმარტოებული ადამიანის ღირსებას შემდეგნაირად გადმოგვცემს:

*„ის თავის თავს ცოდვებს აშორებს და ბოროტებისგან იცავს. მას ისეთივე მადლი ეწერება, როგორიც ადამიანს, რომელიც მუდმივად ღვთისმოსავ ქმედებებს სჩადის.“* (იბნ-მჯე, სიამი, 67).

*„ის, ვინც რამაზანში ათი დღით განმარტოვდება, ორი ჰაჯობისა და უმრას მადლი დაეწერება.“* (თაბერანი, ქებირი, III, 128/2888, ბეიჰაქი, შუაბი, III, 425).

მორწმუნე, რომელიც მეჩეთში განმარტოვდება, იგივეა მუდმივად ლოცულობდეს. ის ამ მდგომარეობაში ციხე-სიმაგრეს თავშეფარებულ ადამიანს ჰგავს. ისლამის ერთ-ერთი გამოჩენილი მიმდევარი ათა გადმოგვცემს:

„განმატოებული ადამიანი ჰგავს პიროვნებას, რომელიც სხვის კარავთან რაღაცის სათხოვნელად მივა და იტყვის: „ჩემი მოთხოვნილების დაუკმაყოფილებლად არსად წავალ“. ღმერთის სამლოცველოში განმარტოება იგივეა, რომ ღმერთს უთხრა: „სანამ არ მაპატიებ, აქედან არ წავალო.“

**მეორე ჰადისში** ნათქვამია, რომ შუამავალი რამაზნის ბოლო ათ დღეს მთლიანად ღვთისმსახურებას ეძლეოდა, ამას თავის ოჯახსაც ურჩევდა, ყველა ერთად ღამე ძილს იკლებდა და ღვთისმსახურებას ასრულებდა. ამ ლამაზ ჩვეულებას შუამავლის ცოლები მისი გარდაცვალების შემდეგაც აგრძელებდნენ. (ბუხარი, ითიქაფი, 1, მუსლიმი, 5. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სავმი, 77).

განმარტოებული ადამიანი შესაძლებლობების ფარგლებში ლოცულობს, ყურანს კითხულობს, ღმერთს მიტევებას თხოვს,





ევედრება, წარმოთქვამს ქელიმეი თევჰიდს, თექბირსა და სელათს. ალლაჰის არსებობაზე, ერთობასა და სამყაროში მისი ძალის გამოვლინებებზე ფიქრობს. კითხულობს რელიგიასთან დაკავშირებულ წიგნებს. ამ დროს ყოველგვარი არასაჭირო საქ-მისგან შორს დგას.

ჰანეფების განმარტოება სამ ნაწილად იყოფა და ამბობენ, რომ თითოეული ცალკეული კანონია. ამის მიხედვით:

1. რამაზნის ბოლო ათი დღე განმარტოება, საკმარისობიდან გამომდინარე, სუნნეთი მუექქედეა.

2. აღთქმის შემთხვევაში განმარტოება ვაჯიბია. ამ საკითხ-თან დაკავშირებით ყველა მოძღვრების მიმდევრები ერთსულო-ვანნი არიან. ადამიანი თუ სიკვდილის მოახლოებას იგრძნობს და აღთქმული განმარტოება არ ექნება შესრულებული, თითოეული დღისთვის გამოსასყიდის გადახდა ანდერძად უნდა დაიბაროს.

3. ამ ორის გარდა ნებისმიერი განმარტოება მუსთეჰაბია.

ათა იბნ აბუ რებაჰი ასე ამბობს:

„ადამიანი კეთილი განზრახვით მეჩეთში თუ დაჯდება, იქ ყოფნის მანძილზე განმარტოებულად ითვლება.“

ჰანეფების მიხედვით, ვაჯიბი განმარტოებისას აუცილებელი პირობაა მარხული იყო. მუსთეჰაბი განმარტოებისას მარხულობა აუცილებელი არ არის.

განმარტოებულმა ადამიანმა ქალს ვნებიანად არ უნდა შეეხოს, სქესობრივი კავშირი არ უნდა დაამყაროს და აუცი-ლებლობის გარდა, გარეთ არ უნდა გავიდეს. (აბუ დავუდი, სავმი, 80/2473).

ვინაიდან, უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„მეჩეთში ღვთისმსახურების აღსასრულებლად რომ შეხ-ვალთ, ქალებს არ მიუახლოვდეთ!“*** (სურა ბაყარა, აიათი 187).

განმარტოება ძალიან მნიშვნელოვანი ღვთისმსახურებაა, მუსლიმმა დრო კარგად უნდა გამოიყენოს, საზოგადოებასთან დაკავშირებული სასიკეთო მსახურებების და თანაც ინდივიდუა-





ლურ ღვთისმსახურებებისთვის უნდა გამოყოს დრო. თუ არჩევანის ზღვარზე დადგება, უნდა აირჩიოს უფრო სასიკეთო. ამ საკითხთან ერთი ასეთი შემთხვევაა დაკავშირებული:

ერთ დღეს, როცა ალლაჰის შუამავალი მეჩეთში იყო განმარტოებული, აბდულლაჰ იბნ აბბასთან ერთი კაცი მივიდა, სალამი მისცა და გვერდით დაჯდა. იბნ აბბასმა ამ კაცს უთხრა:

„ძმობილო, ვხედავ, რომ მოწყენილი და დარდიანი ხარ.“

„დიახ, ალლაჰის შუამავლის ბიძაშვილო, დადარდიანებული ვარ! ერთი ადამიანის უფლება შევლახე და ახლა კი ვალს ვერ ვიხდი.“

„გინდა შენთვის მას ველაპარაკო?“

„თუ მოისურვებ ელაპარაკე.“

იბნ აბბასმა ფეხსაცმელები ჩაიცვა და მეჩეთიდან გარეთ გავიდა.

კაცმა მას დაუძახა:

„დაგავიწყდა, რომ განმარტოებული იყავი, მეჩეთიდან რატომ წახვედი?“

იბნ აბბასმა უპასუხა:

„არა! მე შუამავლისგან გავიგონე:

*„ადამიანის მიერ სულიერი ძმის მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად ზრუნვა, ათწლიან განმარტოებაზე უფრო სასიკეთოა. თუმცა ადამიანისთვის, რომელიც ალლაჰის კამაყოფილების მოსაპოვებლად ერთი დღით განმარტოვდება, ღმერთი მასსა და ჯოჯოხეთს შორის სამ სანგარს გააჩენს. ყოველი სანგრის სიგანე აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე მანძილის თანაბარი იქნება.“* (ბეიჰაქი, შუაბი, III, 424-425, აგრეთვე იხ. ჰეისემი, VIII, 192).





## 3. ცოდვებზე მოფრთხილება

### 1. ალლაჰის მონა-მსახური ცოდვების გამო წუხს

١٢٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنَّهُ قَالَ:

«إِنَّ اللهَ يَغَارُ وَغَيْرَةُ اللهِ أَنْ يَأْتِيَ الْمُؤْمِنُ مَا حَرَّمَ اللهُ».

**127.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰი უკმაყოფილოა. ამის მიზეზი არის ის, რომ მორწმუნენი მის მიერ აკრძალულ საქმეებს სჩადიან."* (ბუხარი, ნიქაჰი, 107; მუსლიმი, თევბე, 36. აგრეთვე იხ. თირმიზი, რადა, 14/1168, აჰმედი, II, 519, 536, 539).



١٢٨. عَنْ عَبْدِ اللهِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا أَحَدٌ أَغْيَرَ مِنَ اللهِ وَلِذٰلِكَ حَرَّمَ الْفَوَاحِشَ مَا ظَهَرَ مِنْهَا وَمَا بَطَنَ».

**128.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მონამსახური ყველაზე მეტად ალლაჰს უყვარს. ამიტომაც მან ფარული და აშკარა ბოროტებები ჰარამად დააწესა."* (მუსლიმი, თევბე, 33, 32-35. აგრეთვე იხ. ბუხარი, თეფსირი, 6/7, თევჰიდი, 15).







١٢٩. عَنْ ثَوْبَانَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ الرَّجُلَ لَيُحْرَمُ الرِّزْقَ بِالذَّنْبِ يُصِيبُهُ وَلَا يَرُدُّ الْقَدَرَ إِلَّا الدُّعَاءُ وَلَا يَزِيدُ فِي الْعُمُرِ إِلَّا الْبِرُّ».

**129.** სევბანის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანს ჩადენილი ცოდვის გამო საზრდო მოაკლდება! ბედისწერის შეცვლა მხოლოდ ვედრებას შეუძლია. სიცოცხლესაც მხოლოდ სიკეთე ალამაზებს.*“ (აჰმედი, ვ, 277, 280, 282, იბნ მაჯე, მუქადდიმე, 10, ფითენი, 22; ჰაქიმი, 1, 670/1814).

## განმარტებები:

ცოდვა ღმერთის ბრძანებებისა და აკრძალვების შელახვაა, აკრძალული სიტყვა, საქმე და ქცევა, რწმენის მიხედვით დანაშაულებრივ ქმედებად ითვლება. ალლაჰის შუამავალი ჰადისში ცოდვას შემდეგნაირად აღწერს:

*„ცოდვა გულს მოუსვენრობას აძლევს და არ სურს რომ ადამიანებმა მის შესახებ იცოდნენ.*“ (მუსლიმი, ბირრი, 14, 15, აგრეთვე იხ. თირმიზი, ზუჰდი, 52).

*„ცოდვა არის ისეთი რამ, რაც სულს ვნებს. სხვებმა თუნდაც ათასჯერ გითხრან გააკეთეო, შიგნით ეჭვი და ყოყმანი მაინც შეგეპარება.*“ (აჰმედი, IV, 227-228; დარიმი, ბუიუ, 2).

ადამიანს, რომელიც ამქვეყნად გამოსაცდელად იქნა მოვლენილი, სიკეთისა და ბოროტების ნიჭი თან დაჰყვა. მის გაჩენილებში ბოროტების წყარო ვნებაა, რადგან ვნება ***„მუდმივად ბოროტებას ბრძანებს“*** (სურა იუსუფი, აიათი 53). ის არის შინაგანი მტერი, რომელიც ადამიანს მუდმივად ცოდვის ჩადენას შთააგონებს.





ადამიანს ცოდვებისკენ კიდევ ერთ ბიძგს აძლევს საიქიოზე და მარადიულ ცხოვრებაზე დაუფიქრებლობა. მოწამლული გრძნობებით აღსავსე ადამიანი საიქიოს ივიწყებს, უშიშრად მოქმედებს და ცხოველურ ინსტიქტებს აყოლილი ცოდვებს ადვილად სჩადის.

ამავე დროს, ადამიანს ცოდვებისკენ უბიძგებს ის, რომ სუსტი არსებაა და ქონებისა და შვილების სიყვარულითაა აღსავსე.

ცოდვას გარე მიზეზებიც აქვს. ამქვეყნიური ცხოვრების მიმზიდველობა, ცუდი მაგალითების სიუხვე და ეშმაკი, რომელიც სწორ გზაზე დგას და ადამიანების შეცდენას ცდილობს.

იმისათვის, რომ ადამიანმა ყველაფერ ამასთან ბრძოლა შეძლოს, გული უნდა განიწმინდოს. ამისათვის უპირველესად ალლაჰის ხსენებით ცხოვრება უნდა ისწავლოს. რადგან ადამიანი ყველა ცოდვას მაშინ სჩადის, როცა ალლაჰს ივიწყებს.

ადამიანმა უპირველესად ცოდვებს უნდა განერიდოს და ამის შემდეგ დაიწყებს ალლაჰის ბრძანებების შესრულებას. გული უპირველესად ცოდვებისგან უნდა განიწმინდოს, ამის შემდეგ ბრძანებების შესრულებით სინათლით უნდა გაბრწყინდეს. ცოდვები და ჰარამები საწამლავებია, რომლებიც რწმენის გრძნობებს ანადგურებს. მაგრამ ადამიანებს ეს საწამლავი, ამით მოტყუებული ადამიანები საბოლოოდ სულიერ ცხოვრებას ინადგურებენ.

არ უნდა დავივიწყოთ, რომ სიკეთისთვის სასარგებლოდ უნდა იწვალო. მორწმუნეები, რომელთაც სამოთხის მოპოვება სურთ, ვალდებულნი არიან, ვნების სასიამოვნოდ ცოდვა არ ჩაიდინონ, წვალება გადაიტანონ. ეს მდგომარეობა ღვთიური საიდუმლოა.

იმის გამო, რომ გამჩენ ღმერთს ადამიანები ძალიან უყვარს, მათთვის მუდმივად სიკეთე უნდა და მათ ყოველთვის მოწყალედ ექცევა. აქედან გამომდინარე ალლაჰს არასდროს მოეწონება, რომ ადამიანებმა გამოცდას ვერ გაუძლონ და ღმერთს დაშორდნენ. როგორც **პირველ ჰადისშია** გაცხადებული, ალლაჰი ადამიანების ცოდვების გამო უკმაყოფილოა. მას სულაც არ სურს რომ ადამიანები ვნებას, ეშმაკს დაემორჩილონ, შედეგად კი სწორ გზას აცდნენ და სამოთხის გზა აებნეთ. ღმერთს სურს ადა-

მიანები სულიერად ამაღლდნენ და სამოთხე დაიმსახურონ. მათ ურჩევს არასდროს დაივიწყონ ღმერთი და მუდმივად შეიგრძნონ მასთან ერთად ყოფნა. რადგან ადამიანის ყველა მოგება სწორედ ამაშია თავმოყრილი.

ჰადისში მოხსენიებული უკმაყოფილება ნიშნავს იმას, რომ ღმერთს სურს ადამიანმა თავი აარიდოს აკრძალულ სიტყვებსა და ქმედებებს, რათა არ ჩავარდეს ცდომილებასა და უბედურებაში, შეიმეცნოს ჭეშმარიტება, შეიგრძნოს ბედნიერება და დაუახლოვდეს ღმერთს. ჩვენ არ უნდა ვიფიქროთ, რომ ეს არის იმის მსგავსი უკმაყოფილება, რაც ადამიანს ახასიათებს.

გამჩენ ღმერთს არ მოსწონს ადამიანი ცუდ მდგომარეობაში რომ ვარდება, ამას ასე აცხადებს:

***„თუ უარყოფთ, უეჭველად, ალლაჰს არ სჭირდებით თქვენ, მაგრამ ურწმუნოებას ვერ მიიღებს თავის მსახურთაგან.“*** (სურა ზუმერი, აიათი 7).

ზოგადად, უკმაყოფილება ცოლ-ქმარს შორის არსებული სიყვარულისა და ერთმანეთის სხვებისგან დაცვაა, გაბრაზებისა და საყვედურის გამოხატვაა. უდიდეს ღმერთსაც ადამიანების დაცვა სურს და არ უნდა ისინი მას დაშორდნენ. ამ მიზეზით ცოდვებს კრძალავს და ადამიანებს, რომლებიც ცოდვას ჰყავს მოცული, იმისათვის, რომ უბედურებისგან იხსნას და ცოდვისგან გაასუფთაოს, ზოგიერთი უბედურებით სჯის. აი, ასეთ შემთხვევაში იტყვიან ღმერთის უკმაყოფილება დაიმსახურაო.

გამჩენი ღმერთი კმაყოფილი არ იქნება ადამიანების სულიერი დამდაბლებით და საიქიო უბედურებით. ცოდვები კი ანგელოზების გრძნობებს ცხოველურ ინსტიქტებს გადასცემს, ხელს უშლის სულის სრულყოფილებისკენ განვითარებას და მას ყველაზე დაბალი დონისკენ უბიძგებს. შედეგად კი გულის გაშავების, მისი გაუწმენდობის მიზეზი ხდება. ეს კი ყველაზე ლამაზი და საპატიო არსებად გაჩენილი ადამიანის დასასრულს ნიშნავს. აქედან გამომდინარე, გულის სიწმინდის დასაცავად ცოდვებზე მაქსიმალურად თავის არიდებაა აუცილებელი.





გამჩენმა ღმერთმა ყველაფერი გააკეთა იმისათვის, რომ ადამიანმა ცოდვებზე თავის არიდება შეძლოს. ქვემოთ მოცემული შუამავლის ჰადისი ძალიან კარგად აჩვენებს თუ რაოდენ მოწყალეა იგი:

*„უზენაესი ალლაჰი ანგელოზებს ასე უბრძანებს:*

*„თუკი ჩემი მონა-მსახური ცუდი ქმედების ჩადენას განიზრხავს, ის მანამ არ ჩაიწეროთ, სანამ არ ჩაიდენს! როცა ჩაიდენს ჩაუწერეთ როგორც ცოდვა! თუ ჩემი კმაყოფილების მოპოვებაზე დაფიქრდება და მას უარყოფს, დაუწერეთ როგორც მადლი! ადამიანი კეთილი საქმის ჩადენას თუ იფიქრებს, თუნდაც არ გააკეთოს, მადლად დაუწერეთ! თუკი ჩაიდენს მას, სულ მცირე, ათ მადლად დაუწერეთ!*" (ბუხარი, თევჰიდი 35 მუსლიმი, იმანი, 203, 205).

ამასთან ერთად, დიადი ღმერთი იმისათვის, რომ ადამიანებს მიუტევოს, მონანიებისთვის უთვალავ კარს უხსნის. მათ ცოდვებისგან გაწმენდა უნდა ისურვონ და ეს ხელსაყრელი შემთხვევა გამოიყენონ.

ეს მდგომარეობა ადამიანებს აჩვენებს, რომ ალლაჰზე უფრო გულისხმიერი და მოწყალე არავინ არსებობს. ყველაფრის ყველაზე უკეთ მცოდნე ადამიანმა ისიც ყველაზე უკეთ იცის, რა ზიანი მოაქვს ცოდვებს ადამიანისთვის და ამიტომაც ღია თუ ფარული ყველა ცოდვა აკრძალა. არავინ იარსებებს ისეთი, ვისაც ცოდვები უდიდეს ღმერთზე მეტად აბრაზებს და ამას მასზე მეტად ვერავინ აკრძალავს. ამ მდგომარეობაში აუცილებელია არ შეგვაშინოს ღმერთის სასჯელმა ცოდვილი ადამიანებისათვის. გამჩენი ღმერთი ამ სასჯელით ადამიანებს აშინებს, სურს ამგვარად ისინი ცოდვის ზიანისგან დაიცვას.

ადამიანების ცოდვისა და სისაძაგლისგან დასაცავად უდიდესმა ღმერთმა ამქვეყნად შუამავლები და წმინდა წიგნები მოავლინა, ბრძანებები და აკრძალვები წინასწარ ამცნო. ისიც წინასწარ ამცნო, რომ დადგენილი საზღვრების დარღვევის შემთხვევაში სატანჯველი ელოდებათ. ყველაფერი ეს იქედან მომდინარეობს, რომ მას ადამიანების ცოდვისგან დაცვა სურს.

იმასთან ერთად, რომ ღმერთი ყველაზე მეტად უკმაყოფილოა როცა ადამიანი ცოდვას ჩადის, ყოველთვის ყველაზე ლამაზი ფორმით სამართლიანად სჯის. უსამართლობას ადგილი არასდროს აქვს. ჰადისში მოცემულ თემას ცოტა უფრო ფართოდ გავაშუქებთ.

სად იბნ უბადე ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ჩემი ცოლის გვერდით უცხო მამაკაცი რომ დავინახო, მას ალესილი ხმლით თავს მოვკვეთავ."

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა იქ მყოფებს უთხრა:

*„თქვენ სადის ესოდენ მფარველობა და მზრუნველობა გაოცებთ?! მე სადზე უფრო მეტად, უზენაესი ალლაჰი კი ჩემზე უფრო მეტად წინ აღუდგება ცუდისმქმნელს."* (ბუხარი, ნიქაჰი, 36, 107).

რაღა თქმა უნდა, აკრძალულის დარღვევის შემთხვევაში შუამავლისა და ალლაჰის უკმაყოფილება უფრო დიდია, ვიდრე ცოლ-ქმრის წუხილი ერთმანეთისადმი. მიუხედვად ამისა, ღმერთმა სწრაფად გადაწყვეტილების მიღება და უეცარი ქმედება აკრძალა. ცოდვების წინააღმდეგ სერიოზული წესები და საფუძვლები დააწესა. გამომდინარე აქედან, სწორი არ არის ყველამ თავისთვის მიიღოს გადაწყვეტილება და დამნაშავეები დასაჯოს. აუცილებელია, ვიცოდეთ ალლაჰის კანონები და მათ შესაბამისად ვიმოქმედოთ.

ჰადისში მოხსენიებული სიტყვა „გარყვნილება", თუნდ სიტყვით და თუნდ საქმით, ყველანაირად საზიზღარი საქმეა. ყველაფერ იმ საზიზღრობას, რომელიც ალლაჰმა აკრძალა, ეს სიტყვა მოიცავს.

ჰადისში მოცემული — *„ბოროტების აშკარაც და ფარულიც ჰარამად დააწესა"*, — გამოხატულება აიათში შემდეგნაირადაა გადმოცემული:

***„უთხარი შენ: მოდით და წაგიკითხავთ იმას, რაც აგიკრძალათ ღმერთმა თქვენმა: რომ არაფერი თანაუზიაროთ მას და კეთილ***





***მოეპყრათ მშობლებს, არ დახოცოთ შვილნი თქვენნი სიდუხჭირის გამო. მხოლოდ ჩვენ გაძლევთ სარჩოს თქვენც და მათაც; და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც, და არ მოკლათ სულიერი, რომელიც აკრძალა ალლაჰმა, გარდა სამართალის აღდგენისა. აი, ასე დაგიწესათ თქვენ, ეგების მოუხმოთ გონებას!“*** (სურა ენღამი, აიათი 151).

აქ — ***„და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც***“, ნიშნავს, რომ მის კეთებას თავი დაანებეთ, ახლოსაც კი არ გაეკაროთ. ეს თვალნათლივ გვაჩვენებს, ალლაჰი რაოდენ უკმაყოფილოა, როცა ადამიანი ცოდვას სჩადის.

გამჩენმა ღმერთმა ყურანში ჰალალი, მოსაწონი რამეების გამოყენების თავისუფლება მიანიჭა ადამიანებს და უსაყვედურა მათ, ვინც მათ აკრძალვას შეეცდება. შემდეგ იმის მისანიშნებლად, რომ მან მხოლოდ საზიანო, ჰარამად დაწესებული რამეები აკრძალა, ასე ბრძანა:

***„უთხარი: ღმერთმა ჩემმა მხოლოდ საზიზღრობები აკრძალა, როგორც აშკარა, ისე დაფარული, და ურჩობა და უსამართლო მძლავრობა, და ის, რომ ალლაჰს არ გაუჩინოთ მოზიარე, რაზეც მტკიცებულება არ მოუვლენია; და რომ თქვათ ალლაჰზე ის, რასაც არ უწყით “*** (სურა ელრაფი, აიათი 33).

მიუხედავად იმისა, გამჩენ ღმერთს ცოდვები საშინლად სძულს, ადამიანებს მაშინვე არ სჯის. მოსანანიებლად დროს აძლევს. ამის გაუგებრობა და ცოდვებში ღრმად ჩაფლობა დიდი სისულელეა რაც, უბედურების მიზეზად იქცევა.

აიათში ნაბრძანებია:

***„ალლაჰს ხალხი რომ დაესაჯა იმისათვის, რაც მოიხვეჭეს, არ დარჩებოდა მის ზურგზე*** *(დედამიწაზე)* ***არც ერთი ცოცხალი, მაგრამ გადაუვადებს მათ დადგენილ ვადამდე. ბოლოს, როცა მათი ვადა დადგება, უეჭველად, ალლაჰი ხედავს მსახურთა თვისსა!“*** (სურა ფატირი, აიათი 45).

იმისათვის, რომ ცოდვილები უგულისყურობისგან გამოაფხიზლოს ან საიქიოში სასჯელი შეუმსუბუქოს, ღმერთი მათ ამქვეყ-

ნად სხვადასხვა უბედურებებს მოუვლენს. ეს ყველასთვის ერთნაირი არ არის. სხვადასხვა გაფრთხილებები შეიძლება იყოს. მაგალითად, ამათგან ერთი სარჩოს შემცირებაა.

**მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ადამიანს ცოდვების გამო ზოგიერთი სარჩო მოაკლდება. წინასწარ განსაზღვრულმა სარჩომ შენამდე რომც მოაღწიოს ცოდვის მიზეზით გზად ხელიდან გამოგეცლება და მას ვერ გამოიყენებ. ყალემის სურაში გადმოცემულია, რომ ბაღის მეპატრონეებმა ღარიბების უფლებების შელახვა გადაწყვიტეს და ბაღი მთლად გამოეცალათ ხელიდან. იმისათვის, რომ ეს შემთხვევა ჩვენთვის გაკვეთილი იყოს, გამჩენი ღმერთი მას ვრცლად მოგვითხრობს, ბოლოს კი სიტყვას ასე ამთავრებს:

***„სწორედ ესაა სასჯელი. და უთუოდ, სასჯელი საიქიოსი უდიდესია, ნეტავ სცოდნოდათ!“*** (სურა ყალემი, აიათი 33).

კეთილშობილი ალი გადმოგვცემს ამბავს, რომელიც ცოდვისთვის სასჯელის კარგი მაჩვენებლია:

ალლაჰის შუამავლის პერიოდში მედინას ქუჩაში მიმავალმა ერთმა კაცმა, ასევე ქუჩაში მიმავალ ქალს შეხედა. ეშმაკმა ორივე მათგანს შეუჩნდა და აფიქრებინა, რომ ერთმანეთს მოწონების თვალით შეხედეს... როცა ისინი ერთმანეთს ასე უყურებდნენ უცებ კაცის წინ კედელი აღიმართა. კაცი კედელს დაეჯახა, ცხვირი გაიტეხა და სისხლი წამოუვიდა. იმ წამს კაცი მიხვდა, რა ცოდვაც ჩაიდინა და თქვა:

„ღმერთმანი, სანამ შუამავლთან არ წავალ და რაც მოხდა არ მოვუთხრობ, არც ჭრილობას შევხედავ და არც სისხლს მოვიწმენდ.“

მივიდა და შუამავალს მომხდარის შესახებ უამბო.

ალლაჰის შუამავლმა ბრძანა:

*„აი, ეს ჩადენილი ცოდვისთვის სასჯელია.“*

ამ შემთხვევაზე უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

***„უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის.***





***უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან.“*** (სურა ნური, აიათი 30); (ალუსი, XVIII, 138).

გამომდინარე აქედან აუცილებელია ცოდვებს მოვერიდოთ და ალლაჰს შევეფაროთ. ალლაჰის შუამავალი ღმერთს ასე ევედრებოდა:

اَللّٰهُمَّ إِنَّا نَسْأَلُكَ مُوجِبَاتِ رَحْمَتِكَ وَعَزَائِمَ مَغْفِرَتِكَ وَالسَّلَامَةَ مِنْ كُلِّ إِثْمٍ وَالْغَنِيمَةَ مِنْ كُلِّ بِرٍّ وَالْفَوْزَ بِالْجَنَّةِ وَالنَّجَاةَ بِعَوْنِكَ مِنَ النَّارِ

*„ჩემო ალლაჰ! წილად მარგუნე ბედნიერება შენი წყალობა მოვიპოვო, გავაკეთო საქმეები, რომლებიც შენს მიტევებას მომაპოვებინებს, ცოდვები არ ჩავიდინო, დაგემორჩილო ყოველგვარ სიკეთეში, შენი დახმარებით ვიხსნა თავი ჯოჯოხეთისგან და მოვხვდე სამოთხეში!“* (ჰაქიმი, 1, 706/1925. აგრეთვე იხ. თირმიზი, ვითრი, 17/479; იბნ-მაჯე, იქამე, 189).

## 2. დიდი ცოდვები

### ა. უზენაესი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება და დედ-მამის წინაშე ურჩობა

١٣٠. عَنْ أَبِي بَكْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَلَا أُنَبِّئُكُمْ بِأَكْبَرِ الْكَبَائِرِ؟» -ثَلَاثًا- قَالُوا:

«بَلَى يَا رَسُولَ اللّٰهِ» قَالَ:

«اَلْإِشْرَاكُ بِاللّٰهِ وَعُقُوقُ الْوَالِدَيْنِ» وَجَلَسَ وَكَانَ مُتَّكِئًا فَقَالَ:

«أَلَا وَقَوْلُ الزُّورِ» قَالَ فَمَا زَالَ يُكَرِّرُهَا حَتَّى قُلْنَا: «لَيْتَهُ سَكَتَ».

**130.** აბუ ბაქრის გადმოცემით, შუამავალმა სამჯერ იკითხა:

*„გინდათ გამცნოთ ყველაზე მძიმე ცოდვები რომელია?*“

თანამიმდევრებმა უთხრეს:

„დიახ, ალლაჰის შუამავალო!“

*„ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება, დედ-მამაზე ურჩობა და ტყუილის თქმა.*“

ეს სიტყვები იმდენჯერ გაიმეორა, რომ არ გვინდოდა მეტად დამწუხებულიყო და ვისურვეთ — „ნეტა გაჩუმდესო.“ (ბუხარი, შეჰადეთი, 10, ედები, 6; ისთიზანი, 35; ისთითაბე, 1; მუსლიმი, იმანი, 143. აგრეთვე იხ. თირმიზი, შეჰადეთი, 3; ბირრი, 4; თეფსირი, 4/5).



١٣١. عَنْ شَدَّادِ بْنِ أَوْسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ أَخْوَفَ مَا أَتَخَوَّفُ عَلَى أُمَّتِي اَلْإِشْرَاكُ بِاللّٰهِ أَمَا إِنِّي لَسْتُ أَقُولُ يَعْبُدُونَ شَمْسًا وَلَا قَمَرًا وَلَا وَثَنًا وَلٰكِنْ أَعْمَالًا لِغَيْرِ اللّٰهِ وَشَهْوَةً خَفِيَّةً».

**131.** შედდად იბნ ევსის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველაზე მეტად ჩემი მიმდევრებისგან იმის მეშინია, რომ ალლაჰს მოზიარე არ დაუწესონ. ამ სიტყვებში მთვარის, მზის ან კერპის თაყვანისცემას არ ვგულისხმობ. მე მეშინია ალლაჰის გარდა სხვისთვის გაკეთებული ქმედებების და ფარული სურვილებისა. (თვალთმაქცი გრძნობების).*“ (იბნ-მაჯე, ზუჰდი, 21).

١٣٢. عَنِ الْمُغِيرَةِ بْنِ شُعْبَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:





«إِنَّ اللّٰهَ حَرَّمَ عَلَيْكُمْ عُقُوقَ الْأُمَّهَاتِ وَمَنْعَ وَهَاتِ وَوَأْدَ الْبَنَاتِ وَكَرِهَ لَكُمْ قِيلَ وَقَالَ وَكَثْرَةَ السُّؤَالِ وَإِضَاعَةَ الْمَالِ».

**132.** მუღირე იბნ შუბეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ალლაჰმა თქვენთვის დედ-მამაზე ურჩობა, გასაცემის გაუცემლობა და ქალიშვილების ცოცხლად დამარხვა აგიკრძალათ. ჭორაობა, ბევრი შეკითხვის დასმა და ქონების ფლანგვა უკადრისად მიიჩნია.*“ (ბუხარი, ედები, 6; ისთიქრაზი, 19; ზექათი, 53; მუსლიმი, აქდიე, 10-14).



١٣٣. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عَمْرٍو رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«رِضَى الرَّبِّ فِي رِضَى الْوَالِدِ وَسَخَطُ الرَّبِّ فِي سَخَطِ الْوَالِدِ».

**133.** აბდულლაჰ იბნ ამრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*უდიდესი ალლაჰის კმაყოფილება დედ-მამის კამაყოფილების მოპოვებითაა შესაძლებელი. ალლაჰის სატანჯველსაც დედ-მამის გაბრაზებით დავიმსახურებთ.*“ (თირმიზი, ბირრი, 3/1899, ჰაქიმი, IV, 168/7249).



١٣٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«رَغِمَ اَنْفُ ثُمَّ رَغِمَ اَنْفُ ثُمَّ رَغِمَ اَنْفُ» قِيلَ:

«مَنْ يَا رَسُولَ اللّٰهِ؟» قَالَ:

«مَنْ اَدْرَكَ اَبَوَيْهِ عِنْدَ الْكِبَرِ اَحَدَهُمَا اَوْ كِلَيْهِمَا فَلَمْ يَدْخُلِ الْجَنَّةَ».





**134.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ცხვირით მიწაზე იფორთხოს, ცხვირით მიწაზე იფორთხოს, ცხვირით მიწაზე იფორთხოს!*"

„ვინ ალლაჰის შუამავალო?"

*„ ვინც დედ-მამის მოხუცებულობას მოესწრება არ მოუვლის და სამოთხეს ვერ დაიმსახურებს*!" (მუსლიმი, ბირრი, 9, 10).

## განმარტებები:

სინამდვილეში აუცილებელია თავი ავარიდოთ ალლაჰის მიერ აკრძალულ ყველა ცოდვას, დიდი იქნება ის თუ პატარა, რადგან თავად საქმეზე მეტად უფრო მნიშვნელოვანი ის არის, რომ რატომ და ვის წინააღმდეგ კეთდება. ასე, რომ ალლაჰის წინაშე შეგნებულად ჩადენილი ყველაზე მცირე დანაშაულიც კი მორწმუნეების შემარცხვენელია, შეცდომაა. მაგრამ ადამიანმა შეიძლება მხედველობაში მიიღოს დანაშაულის სიმძიმე, ზიანი და ცოდვები ორ — დიდ და პატარა ცოდვებად დაყოს.

დიდი ცოდვები ის დანაშაულებებია, რომელთა შესახებ ყურანსა და ჰადისებში მკაცრი გაფრთხილებებია, ყურანი და ჰადისები გვამცნობს, რომ მათზე მკაცრი სასჯელია, მათ ჩამდენს ცოდვილი ეწოდება. ეს ის დანაშაულებებია, რომელთათვისაც საფლავსა და საიქიოში საშინელი სატანჯველია. უდავოა, რომ ალლაჰის დაწყევლილი, მოწყალებას მოკლებული და უბედურების მომტანი ქმედებები ჰარამი და დიდი ცოდვაა.

დიდი ცოდვები ადამიანისთვის უდიდეს საფრთხეს შეიცავს. იმაზეც საუბრობენ, რომ თუ დიდი ცოდვები მოიცავს კაცობრიობას და მათი დამაბრკოლებელი აღარაფერი იარსებებს, კაცობრიობა განადგურდება.

ადამიანები, რომლებიც არ მოერიდებიან დიდ ცოდვებს, პატარა ცოდვებისთვისაც დაისჯებიან და მათ მიერ ჩადენილი სიკეთით ველარ ისარგებლებენ. ჩვენ ზემოთ განხილულ თემებში ვნახეთ, რომ სიკეთე და ღვთისმსახურებები პატარა ცოდვების





გამოსასყიდია. მაგრამ ეს მდგომარეობა საყოველთაოდ დიდი ცოდვის არჩადენასთანაა დაკავშირებული.

ე. ი. ადამიანისთვის ღვთისმსახურებები პატარა ცოდვების გამოსასყიდი მხოლოდ დიდი ცოდვის არჩადენის შემთხვევაშია. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„თუ გაემიჯნებით მძიმე ცოდვებს, რაც გეკრძალებათ, მოგიტევებთ ჩვენ ცოდვებსა თქვენსას და ღირსეულ შესასვლელში შეგიყვანთ თქვენ!“*** (სურა ნისა, აიათი 31).

ამ თემის მნიშვნელობაზე დაყრდნობით **პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი სანამ დიდ ცოდვებზე დაიწყებდა საუბარს, ყურადღება მისაქცევი ფორმა გამოიყენა, სამჯერ იკითხა: „*დიდ ცოდვებს შორის ყველაზე დიდის შესახებ გამცნოთ?*“ ამის შემდეგ კი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება, დედ-მამაზე ურჩობა და ტყუილის თქმა ჩამოთვალა.

დიდ ცოდვებს შორის უზენაესი ალლაჰის არცნობა, მისთვის მოზიარის დაწესებაა. გამჩენი ღმერთი მრავალღმერთიანობას აღწერს შემდეგნაირად ***„უეჭველად, კერპთაყვანისმცემლობა უდიდესი უსამართლობაა!“*** (სურა ლოყმანი, აიათი 13), ***„ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, მაშინ უდიდეს ცოდვას სჩადის!“*** (სურა ნისა, აიათი 48). რადგანაც წარმართობა ჭეშმარიტების წინაშე უკიდურესად მცდარი ფორმაა. ადამიანი მრავალღმერთიანობის აღიარებით თავისთავს ძალიან უსამართლოდ ექცევა, ალლაჰის უფლებებს არ აღიარებს. ამის ბოლო დიდ უკუღმართობაში გადავარდნაა.

მრავალღმერთიანობა მთელი სამყაროსა და გამჩენი ალლაჰის წინაშე დიდი უპატივცემულობა და უსირცხვილობაა. სწორედაც აბდულლაჰ იბნ მესუდმა შუამავალს როცა ჰკითხა:

„ალლაჰის წინაშე ყველაზე დიდი ცოდვა რომელია?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„*მიუხედავად იმისა, რომ შენ უზენაესმა ალლაჰმა გაგაჩინა, მისი არ ცნობა და მისთვის მოზიარის დაწესება.*“ (მუსლიმი, იმანი, 141).

ყურადღებას თუ მივაქცევთ, მეორე დიდი ცოდვა დედ-მამაზე დაუმორჩილებლობაც იგივე საუბრის თემაა. ვინაიდან, ალლაჰმა ისინი ადამიანის ამქეყნად მოვლენის პირველ მიზეზებად გააჩინა. მშობლები შვილების გასაზრდელად, მათი სრულწლოვანების ასაკამდე ყოველგვარ მსხვერპლს სიამოვნებით იღებენ. ასე, რომ ჩვენ ვალდებულები ვართ ჩვენი გამჩენის ალლაჰსა და ჩვენი ამქვეყნად მოვლენის საშუალებას — მშობლებს ვალი გადავუხადოთ.

მრავალღმერთიანობა ალლაჰს არავითარ ზიანს არ მიაყენებს. ამის მთელი ზიანი ადამიანს მიადგება. იმის გამო, რომ ადამიანი ცოდვებსა და შეცდომების გამო უკმაყოფილოა, გამჩენმა ღმერთმა მას მრავალღმერთიანობა სასტიკად აკრძალა.

გამჩენი ღმერთი ქვემოთ მოცემულ აიათში აღწერს თუ მრავალღმერთიანობა რაოდენ დიდი ცოდვაა და ადამიანს რამდენად დიდ ზიანს აყენებს.

***„დარჩით ერთმორწმუნედ და არ გაუხადოთ მას თანაზიარი. და ის, ვინც თანაზიარს უქმნის ალლაჰს, შეიქმნება ციდან დანარცხებულის მსგავსი, რომელსაც ჩიტები წარიტაცებენ, ან შორეთში ქარწაღებულის მსგავსი!“*** (სურა ჰაჯი, აიათი 31).

ალლაჰის რწმენა ადამიანს აამაღლებს, მას მარადისობისკენ აშლევინებს ფრთებს, მრავალღმერთიანობა კი მას ზეციდან მიწაზე დანარცხებასა და მის ნაკუწებად ქცევას უწყობს ხელს. აი, ამგვარი გამანადგურებელი ცოდვაა წარმართობა. ადამიანის გულს ამსხვრევს, უფსკრულისა და ყოველგვარი საფრთხის მომცველი განაპირა კუთხეებისკენ მიერეკება. ადამიანი როცა მრავალღმერთიანობაზე იწყებს ფიქრს, ვნებას ემორჩილება, ამ დროს ეშმაკი მას ჯოჯოხეთის ყველაზე ბნელი კუთხისკენ მიაქანებს. გულის ამგვარი დამსხვრევა სხეულის დანაწევრებაზე უფრო ცუდია. ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ნაკუწებად რომ იქცე, ცეცხლში რომ დაიწვა, ფრთხილად! ალლაჰს მოზიარე მაინც არ დაუწესო!“* (იბნ მაჯე, ფითენი, 23).

მრავალღმერთიანობის მიმდევართა გულში არავითარი გადაწყვეტილება და სიმშვიდე არ არის. არ იციან ვისი და რისი





კმაყოფილნი უნდა იყვნენ. მათი ეს საოცარი მდგომარეობა აიათში შემდეგნაირადაა გამოხატული:

***„მაგალითად მოიყვანა ალლაჰმა კაცი, რომელიც მოურიგებელი მოწილენის ხელშია და კაცი, რომელიც მხოლოდ ერთ ადამიანის ბრძანებაზე არის დამოკიდებული. ნუთუ მაგალითად შესადარები არიან? ქება-დიდება ალლაჰს, მაგრამ მათი უმრავლესობა არ უწყიან.“*** (სურა ზუმერი, აიათი 29).

მსახურსა და ერთმანეთთან გაბრაზების გამო დაპირისპირებულ კომპანიონებზე დაფიქრდით! თითოეული კომპანიონი ცდილობს მსახური თავისი ბრძანებებისთვის გამოიყენოს. სხვებსაც თუ ემორჩილება, მასზე ბრაზობს. ამ მდგომარეობაში ადამიანმა რა გააკეთოს არ იცის, როცა ერთის კმაყოფილებაზე ფიქრობს სხვები ბრაზობენ, ერთის ბრძანების შესრულებას როცა ფიქრობს, სხვები სხვადასხვა ბრძანებას აძლევენ. შედეგად ეს მსახური ყველას თვალში ცუდად ჩანს და ცხოვრებას დაუსრულებელ მღელვარებასა და დაღლილობაში ატარებს.

მსახური, რომელიც მხოლოდ ერთ ადამიანზეა დამოკიდებული, ერთი ბატონი მუდამ კმაყოფილი ყავს და ჯილდოს იმსახურებს. ბატონი მას ყოველგვარ საქმესა და გაჭირვებაში მხარს უჭერს და სურვილებს უსრულებს. ამ ორი ადამიანის მდგომარეობა ერთნაირი იქნება?

კერპთაყვანისმცემლების მდგომარეობა, ისე, როგორც ამქვეყნად სამარცხვინო, საიქიოშიც უკიდურესად საშიშია. მიუხედავად იმისა, რომ უდიდესი ალლაჰი სხვა ცოდვილებს შორის აპატიებს მას, ვისაც ისურვებს, მისთვის მოზიარის დამწესებლებს არაფრით აპატიებს.

ისინი მარადიულ ცხოვრებადაკარგული ადამიანები არიან. აიათში ასეა ნაბრძანები:

***„ურწმუნონი, რომელთაც წიგნები გამოეგზავნათ, მაგრამ ალლაჰს მოზიარე დაუწესეს, მარადიულად ჯოჯოხეთის ცეცხლში დამრჩენთაგანი არიან. ხალხში ყველაზე ბოროტებიც სწორედ ისინი არიან.“*** (სურა ბეინე, აიათი 6).

მრავალღმერთიანობა ყველა შუამავალმა განმარტა. თავიანთ მიმდევრებს მოუწოდეს, მიზეზებს არ მოეტყუებინათ მხოლოდ ყოვლის გაჩენი ალლაჰი ერწმუნათ. შუამავლების მიერ განმარტებული ის ქცევები, რომლებიც შეიძლება მრავალღმერთიანობად ჩაითვალოს, შემდეგი თანამიმდევრობით შეიძლება ჩამოვთვალოთ:

- ალლაჰის გარდა სხვისთვის სეჯდეს შესრულება. ყურანში ნაბრძანებია:

***„და მისი სასწაულებიდანაა ღამე და დღე, მზე და მთვარე. არ აღავლინოთ სეჯდე არც მზისთვის და არც მთვარისთვის, სეჯდე აღასრულეთ ალლაჰისთვის, რომელმაც გააჩინა ისინი, თუკი მხოლოდ მას სცემთ თაყვანს!“*** (სურა ფუსსილეთი, აიათი 37).

- ალალჰის გარდა სხვა ვინმესთვის რაიმეს თხოვნა. იმ შედეგების სხვებისგან ლოდინი, რომლის გაკეთებაც მხოლოდ ალლაჰს ხელეწიფება.

- ზოგიერთი არსებისთვის წოდება სახელებისა: „ალლაჰის ქალიშვილები“, „ალლაჰის ვაჟიშვილები“...

- აკრძალვებისა და ნებართვების დამწესებელი ხელმძღვანელების გაღმერთება. რადგან მხოლოდ ალლაჰია ის, ვისაც ადამიანებისთვის რაიმეს აკრძალვა ან თავისუფლების მინიჭება შეუძლია.

- ალლაჰის გარდა სხვის სახელზე მსხვერპლშეწირვა.

- ალლაჰის გარდა სხვის სახელზე დაფიცება.

- იმ ადგილების მონახულება, სადაც მრავალღმერთიანობაა.

- ბავშვებისთვის იმ სახელების დარქმევა, რაც მრავალღმერთიანობას მოაგონებს.

**მეორე ჰადისში** ყურადღება მიქცეულია თვალთმაქცობასა და ალლაჰის გარდა სხვა ვინმესთვის ზოგიერთი საქმის კეთების დიდ საფრთხეზე, რაც „ფარულ მრავალღმერთიანობად“ ითვლება. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გასაკეთებელი საქმის, ადამიანების დასანახად, ქების მისაღებად და ამქვეყნიური





ინტერესებისთვის გაკეთება. ეს მდგომარეობა შუამავალს მისი მიმდევრების გამო ყველაზე მეტად აწუხებდა. რადგან ამგვარად მოქცევა დიდი ცოდვაა და იმის გამო, რომ ის ფარულია, მისი ჩადენა ძალიან ადვილია. ნათელია, რომ ეს ალლაჰისთვის მოზიარის დაწესებაა. ალლაჰის შუამავალმა ის ყველანაირად განმარტა და თავის მიმდევრებს მოუთხრო. ამის შემდეგ შეუძლებელია გონიერმა მორწმუნემ მთვარეს და მზეს სცეს თაყვანი. მაგრამ ვნების ფარული სურვილები და თვალთმაქცობა ასეთი არ არის, აუცილებელია, მათ წინაშე მუდამ ფხიზლად ვიყოთ. მაგალითად, ალლაჰის შუამავალმა სხვების დასანახად ლამაზად ლოცვის შესრულება ფარულ მრავალღმერთიანობად შეაფასა. (იბნ მაჯე, ზუჰდი, 21).

ფარული მრავალღმერთიანობის დასასრული სამწუხაროა. მაშინ როცა ღვთისმსახურებებისგან მოგება ელოდება, საიქიოში ღვთიურ სასჯელს მიიღებს და ხელცარიელი დარჩება.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენთვის ყველაზე საშიში რამ მცირე მრავალღმერთიანობაა.“*

იქ მყოფებმა ჰკითხეს:

„მცირე მრავალღმერთიანობა რა არის, ალლაჰის შუამავალო?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„თვალთმაქცობაა. განკითხვის დღეს, როცა ადამიანები თავიანთი ქმედების საფასურს მიიღებენ, უზენაესი ალლაჰი თვალთმაქცებს ეტყვის:*

*„იმ ადამიანებთან წადით, ვის დასანახადაც მოქმედებდით დედამიწაზე ყოფნის დროს! ვნახოთ, შეძლებენ თუ არა ისინი რამე საფასური გადაგიხადონ!“* (აჰმედი, V, 428, 429).

ასე, რომ მუსლიმმა, ღვთისმსახურება და სიკეთე გულწრფელად უნდა შეასრულოს და გააკეთოს. მტკიცედ უნდა ერიდოს თვალთმაქცობასა და საჩვენებელ ქმედებას.

აიათში ნაბრძანებია:

***„აკი, ჭაბუკებმა თავი შეაფარეს გამოქვაბულს და თქვეს: „ღმერთო ჩვენო! გვიბოძე შენგან წყალობა და დაგვიდგინე ჩვენს საქმეში სიკეთე-წარმატება!“*** (სურა ქეჰფი, აიათი 10).

**მესამე ჰადისი** გვამცნობს, რომ უზენაესი ალლაჰი დედ-მამაზე დაუმორჩილებლობასა და მათთან კავშირის გაწყვეტას კრძალავს. ყველა ჰადისში, სადაც ნახსენებია დედები, იქ მამებიც იგულისხმება. დედებზე განსაკუთრებით იმიტომაა ხაზი გასმული, რომ გულისხმიერების, სირბილისა და სისუსტის მიზეზით მათ მამებზე უფრო მეტად მიადგებათ ზიანი.

ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ვინც დედ-მამას არ დაემორჩილება, მას უდიდესი ალლაჰი განკითხვის დღეს სახეში არ შეხედავს. (ნესაი, ზექათი, 69/2560).

გამჩენი ღმერთი ასე ბრძანებს:

***„თაყვანი ეცით ალლაჰს და არავინ გაუხადოთ თანაზიარი მას. და კარგად მოეპყარით მშობლებს, ახლობლებს, ობლებს, ღატაკებს, მეზობლებს, ნათესავებსა და უცხოებს, თანამოძმეებს, მოგზაურებს და მათ, რომელნიც თქვენმა მარჯვენამ მოიპოვა. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს, ვინც არიან ქედმაღალნი, მედიდურნი.“*** (სურა ნისა, აიათი 36).

აიათში, დიადმა ღმერთმა წარმართობის აკრძალვის შემდეგ დედ-მამაზე სიკეთის ქმნა ბრძანა. ეს მდგომარეობა დედ-მამაზე სიკეთის ქმნის მნიშვნელობას ასახავს, ასევე გვამცნობს, რომ მათზე დაუმორჩილებლობა რაოდენ დიდი ცოდვაა.

ამიტომაც, ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გზა დედ-მამის კმაყოფილებაზე გადის. დედ-მამის გაბრაზება კი ალლაჰის სატანჯველის დამსახურებას ნიშნავს.

ერთი ადამიანი შუამავლთან მივიდა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! დედ-მამას შვილების მიმართ რა უფლებები აქვთ“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:





*„ისინი შენი ან სამოთხე ან ჯოჯოხეთია.“* (იბნ მაჯე, ედები, 1/3662).

ე. ი. დედ-მამა ადამიანისთვის ბოძებული ორი დიდი ხელსაყრელი შემთხვევაა. მუსლიმი მათი კმაყოფილების მოპოვებით სამოთხეში შესვლას გაიადვილებს. თუ ასე არ მოიქცევა და დედ-მამას აწყენინებს, სამოთხისკენ მიმავალ გზას გაირთულებს, ვინაიდან, ღმერთმა სამოთხე მათ ფერხთით გააგო.



მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე, შუამავლის ერთ-ერთი თანამიმდევრის მდგომარეობას, რომელმაც დედ-მამაზე სამსახურით სამოთხე მოიპოვა, ასე გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„დავიძინე, ვნახე სამოთხეში ვიყავი. ერთი ადამიანის ხმა მომესმა, ყურანს კითხულობდა.*

*„ვინ არის*-მეთქი*?*“ — ვიკითხე.

*„ეს ჰარის იბნ ნუმანია.“ ამის შემდეგ მოყოლა განაგრძო და რამდენჯერმე წარმოთქვა:*

*„სიკეთე აი, ასე იქნება; სიკეთე აი, ასე იქნება!“ — შუამავალმა სიტყვების ბოლოს გადმოსცა, რომ ჰარისმა ეს საფეხური დედაზე კარგი მოპყრობით მოიპოვა:*

*„ის იყო თანამიმდევარი, ვინც დედას ყველაზე კარგად ექცეოდა.“ (*აჰმედი, VI, 151-152, ჰაქიმი, IV, 167*).*



მშობლებზე სიკეთის მქმნელთ ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად ლოცავდა:

*„რა ბედნიერია, ვინც დედ-მამას სიკეთეს უკეთებს! უზენაესი ალლაჰი მას სიცოცხლეს მოუმატებს!*“ (ჰეისემი, VIII, 137).

დედ-მამისთვის მუდმივად სიკეთის ქმნასთან ერთად ძალზე მნიშვნელოვანი მოვალეობა, მოხუცებულობაში მათი მოვლა-პატრონობაა.





აიათში ნაბრძანებია:

***„და დაგიდგინა შენმა ღმერთმა, რომ არ ეთაყვანოთ არავის, გარდა მისი და კეთილად მოექცეთ მშობლებს. თუ მშობელთაგან ერთ-ერთი ან ორივე მიაღწევს სიბერემდე, არ უთხრა: „უჰ!“ და არ გაუწყრე მათ და ლამაზი სიტყვა უთხარი!***

***„და ისინი მფარველობის ქვეშ აიყვანე ლმობიერებითა და თავმდაბლობით და თქვი: ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი!“*** (სურა ისრა, აიათები 23-24).

რადგან ადამიანს სიკეთე, დახმარება და სამსახური ყველაზე მეტად მოხუცებულობის ყველაზე სუსტ პერიოდში სჭირდება. ამას კი შვილზე უკეთ ვერავინ გააკეთებს. გამჩენი ღმერთის ნაწყალობევი ამ ხელსაყრელი შემთხვევის მქონე შვილები ადვილად შეძლებენ სამოთხის მოპოვებას. ალლაჰის შუამავალი სერიოზულად აფთხილებს მათ, ვინც ამ ხელსაყრელ შემთხვევას არ გამოიყენებენ და მოხუცებულობაში მშობლებს არ მიხედავენ.

შვილი დედ-მამას მხოლოდ ერთ შემთხვევაში შეიძლება არ დაემორჩილოს, თუკი მას ისინი მრავალღმერთიანობას უბრძანებენ. მაგრამ მაშინაც კი მათი მოვლა-პატრონობა და მათთვის სიკეთის ქმნა უნდა განაგრძოს.

## ბ. კაცის კვლა და თვითმკვლელობა

١٣٥. عَنْ أَنَسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سُئِلَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ عَنِ الْكَبَائِرِ قَالَ:

«اَلْإِشْرَاكُ بِاللّٰهِ وَعُقُوقُ الْوَالِدَيْنِ وَقَتْلُ النَّفْسِ وَشَهَادَةُ الزُّورِ».

**135.** ენესის გადმოცემით, როდესაც ალლაჰის შუამავალს დიდი ცოდვების შესახებ ჰკითხეს, ბრძანა:





*„ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება, დედ-მამაზე დაუმორჩილებლობა, კაცის კვლა და ცრუ მოწმეობაა."* (ბუხარი, შეჰადათი, 10)



١٣٦. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللهُ عَنْهُمَا قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَنْ يَزَالَ الْمُؤْمِنُ فِي فُسْحَةٍ مِنْ دِينِهِ مَا لَمْ يُصِبْ دَمًا حَرَامًا».

**136.** აბდულლაჰ იბნ ომარის გდამოცემით, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს:

*„სანამ უსამართლოდ სისხლს არ დაღვრის, მანამ მორწმუნეს შეუძლია ალლაჰის შეწყალების იმედი ჰქონდეს."* (ბუხარი, დიათი, 1).



١٣٧. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ عَمْرِو بْنِ الْعَاصِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«وَالَّذِي نَفْسِي بِيَدِهِ لَقَتْلُ مُؤْمِنٍ أَعْظَمُ عِنْدَ اللهِ مِنْ زَوَالِ الدُّنْيَا».

**137.** აბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ასის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, მორწმუნის მკვლელობა ალლაჰის წინაშე უფრო დიდი დანაშაულია, ვიდრე დედამიწის განადგურება."* (ნესაი, თაჰრიმუ დემი, 2/3984. აგრეთვე იხ. თირმიზი, დიათი, 7/1398; იბნ-მაჯე, დიათი, 1).



١٣٨. عَنْ عَبْدِ اللهِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَوَّلُ مَا يُقْضَى بَيْنَ النَّاسِ فِي الدِّمَاءِ».

**138.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს ადამიანებს შორის პირველი სამართალი, რომელიც გაირჩევა, სისხლის დაღვრასთან იქნება დაკავშირებული.“* (ბუხარი, დიათი, 1; მუსლიმი, ქასამე, 28)



١٣٩. عَنْ أَبِي الْحَكَمِ الْبَجَلِيِّ قَالَ: سَمِعْتُ أَبَا سَعِيدٍ الْخُدْرِيَّ وَأَبَا هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا يَذْكُرَانِ عَنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَوْ أَنَّ أَهْلَ السَّمَاءِ وَأَهْلَ الْأَرْضِ اشْتَرَكُوا فِي دَمِ مُؤْمِنٍ لَأَكَبَّهُمُ اللّٰهُ فِي النَّارِ».

**139.** აბუ ჰაქემ ელ ბეჯელი გადმოგვცემს: მესმოდა როდესაც აბუ საიდ ელჰუდრი და ებუ ჰურაირა ალლაჰის შუამავლის შემდეგ სიტყვებს ამბობდნენ:

*„დედამიწისა და ზეცის მკვიდრნი მორწმუნის სისხლს უსამართლოდ თუ დაღვრიან, ალლაჰი მათ ყველას ერთად ჯოჯოხეთში ჩააგდებს.“* (თირმიზი, დიათი, 9/1398).



١٤٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ تَرَدَّى مِنْ جَبَلٍ فَقَتَلَ نَفْسَهُ فَهُوَ فِي نَارِ جَهَنَّمَ يَتَرَدَّى فِيهِ خَالِدًا مُخَلَّدًا فِيهَا أَبَدًا وَمَنْ تَحَسَّى سُمًّا فَقَتَلَ نَفْسَهُ فَسُمُّهُ فِي يَدِهِ يَتَحَسَّاهُ فِي نَارِ جَهَنَّمَ خَالِدًا مُخَلَّدًا فِيهَا أَبَدًا وَمَنْ قَتَلَ نَفْسَهُ بِحَدِيدَةٍ فَحَدِيدَتُهُ فِي يَدِهِ يَجَأُ بِهَا فِي بَطْنِهِ فِي نَارِ جَهَنَّمَ خَالِدًا مُخَلَّدًا فِيهَا أَبَدًا».





**140.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მთიდან გადახტება და თავს მოიკლავს, ის თავს ჩაიგდებს ჯოჯოხეთში, სადაც სამარადჟამოდ დარჩება. ვინც საწამლავის მიღებით მოიკლავს თავს, ჯოჯოხეთის ცეცხლში მარადიულად მოუწევს მისი დალევა. ვინც რკინით მოიკლავს თავს, ჯოჯოხეთში რკინას აიღებს ხელში და მარადიულად მას მუცელში ირტყამს.“* (ბუხარი, თიბბი, 56; მუსლიმი, იმანი, 175; თირმიზი, თიბბი, 7/2044-2045; ნესაი, ჯენაიზი, 68; აბუ დავუდი, თიბბი, 11/3872).

## განმარტებები:

ალლაჰის შუამავალი კაცის კვლას დიდ ცოდვებს შორის მოიხსენიებს. ასეთი დანაშაული ზოგიერთ გადმოცემებში მრავალღმერთიანობის შემდეგ მოიხსენიება.

იბნ ომარი კაცის კვლას ადარებდა იმ უფსკრულში გადავარდნას, რომელსაც გამოსასვლელი არა აქვს, სადაც ადამიანს განადგურება ელოდება. (ბუხარი, დიათი, 1).

იმამი შაფის მიხედვით, მრავალღმერთიანობის შემდეგ ყველაზე დიდი ცოდვა კაცის კვლაა.

**მეორე ჰადისის** მიხედვით, ადამიანს მანამ შეიძლება ჰქონდეს ღმერთისგან მიტევების იმედი, სანამ ადამიანის სისხლში არ გაისვრის ხელებს. ე. ი. ყველა ცოდვა მიეტევება ადამიანს, ხოლო კაცის კვლაზე რომ მიდგება საქმე, აუცილებელია იქ გაჩერება. ამ საკითხზე ყურადღების მიქცევაა საჭირო.

მეორე მხრივ, სწავლულები, რომლებიც ამბობენ, რომ ალლაჰისთვის მოზიარის დაწესების გარდა ყველა ცოდვა მიეტევება ადამიანს, გვამცნობენ, რომ ეს ჰადისი იქითკენაა მიმართული, რომ ადამიანს კაცის კვლისგან სასტიკად თავის არიდებას ურჩევს. იმის გამო, რომ კაცის კვლა უდიდესი ცოდვაა, ის ძალიან დიდი დანაშაულია და მისი მიტევება ძალიან ძნელია.





ისლამის თვალთახედვით, ერთი ადმიანის სიცოცხლის გადარჩენა მთელი კაცობრიობის გადრჩენის ტოლფასია. ამის საპირისპიროდ, ერთი ადამიანის მკვლელობა—მთელი კაცობრიობის მოკვლას ნიშნავს.

მეორე მხრივ, ერთი მორწმუნის მკვლელობა ალლაჰის წინაშე მთელი კაცობრიობის განადგურებაზე დიდი მნიშვნელობის მატარებელია.

შუამავალ ადამის შვილმა კაენმა, შურის მიზეზით, საკუთარი ძმა აბელი მოკლა. მიუხედავად ძმის გაფრთხილებისა, მის მიერ ამის ჩადენა იმის მაჩვენებელია, რომ მან ალლაჰი დაივიწყა, უგულისყურობის გამო მისი შიში აღარ ჰქონდა. შედეგად დანაშაული ჩაიდინა და თავის ცოდვებთან ერთად მოკლული ადამიანის ცოდვებიც იტვირთა, უსამართლო ადამიანების რიგებში ჩაეწერა და ჯოჯოხეთის სასჯელი დაიმსახურა. ვნებაზე მორჩილების შედეგად ჩადენილმა ამ დიდმა ცოდვამ მას უბედურება მოუტანა. საბოლოოდ, თავის უსუსურობას და შეცდომას მიხვდა და სინანულის ცეცხლში წვა დაიწყო. ვინაიდან, მის მიერ ჩადენილი დანაშაული ძალიან მძიმე იყო. ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ მას შემდეგ ჩადენილი ყელა მკვლელობის ცოდვის წილი კაენსაც ეწერება, რადგან ეს ცუდი ბილიკი მან გაკვალა.

გამჩენი ღმერთი ყურანში ამ ისტორიის გადმოცემის შემდეგ ბრძანებს:

***„ვინც მოკლავს ადმიანს, რომელსაც არავინ მოუკლავს და დედამიწაზე პანიკაც არ დაუთესავს, ვითომც მთელი კაცობრიობა მოეკლას, ხოლო ვინც ერთი ადამიანის სიცოცხლეს შეუწყობს ხელს, მთელი კაცობრიობის გადარჩენად ჩაეთვლება.“*** (სურა მაიდე, აიათი 32).

ეს ნიშნავს, რომ კაცის კვლით ადამიანი ორივე სამყაროში უბედური ხდება, ორივე სამყაროს კარგავს. კაცის კვლა ადამიანს ალლაჰის წყალობისგან აშორებს, მას მხოლოდ სატანჯველი ელოდება.

კაცის კვლისათვის საიქიოში ძალიან მძიმე სასჯელია. **მეოთხე ჰადისში** ნათქვამია, რომ იმქვეყნად პირველი დავა უსამართლოდ





დაღვრილ სისხლთან დაკავშირებით გაირჩევა. ე. ი. დედამიწაზე ჩადენილი პირველი ცოდვა იმქვეყნადაც პირველად განსჯადი საკითხი იქნება.

ადამიანს და ღმერთს შორის ურთიერთობის პირველად განსჯადი საკითხი ლოცვაა. ადამიანის უფლებებთან დაკავშირებით პირველად განსჯადი საკითხი კი უსამართლოდ დაღვრილი სისხლია, რაც საკმარისია იმის გადმოსაცემად, თუ კაცის კვლა რაოდენ დიდი ცოდვაა.

გამომდინარე აქედან, ამ ცოდვის ამქვეყნიური სასჯელი (ყისასი) სიკვდილით დასჯაა. ერთი ადამიანის მოკვლაში ბევრმა ადამიანმა რომ მიიღოს მონაწილეობა, ყველა ერთნაირად ისჯება. **მეხუთე ჰადისი** ამ მდგომარეობას უფრო სხვა ფორმით გამოხატავს. გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ მთელმა კაცობრიობამ ერთი ადამიანი რომ მოკლას, ყველა ჯოჯოხეთში მოხვდება. ეს აჩვენებს რაოდენ დიდი მნიშვნელობა აქვს ადამიანის სიცოცხლეს. ასე, რომ ადამიანის უსამართლოდ მოკვლა არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„მორწმუნე, რომელიც მკვლელს იოტისოდენადაც კი დაეხმარება, ალლაჰის წინაშე წარსდგება შუბლზე წარწერით: „ამ ადამიანს ალლაჰის შეწყალების იმედი დაკარგული აქვს.““* (სუიუთი, ელ ფეთჰულ ქებირი, III, 164).

კაცის მკვლელის სასჯელი ქვემოთ მოცემულ აიათში შემდეგნაირადაა გადმოცემული:

***„და ვინც მორწმუნეს მოკლავს განზრახ, ჯოჯოხეთია მისი საზღაური, სადაც დარჩება მუდმივად. განურისხდა მას ალლაჰი და დაწყევლა იგი და გაუმზადა მას სასჯელი საშინელი!“*** (სურა ნისა, აიათი 93).

ყურანის განმმარტებელნი დასძენენ, რომ ასეთი მკაცრი მუქარა აიათში იმიტომაა, რომ მორწმუნეებისთვის სასტიკადაა აკრძალული წინასწარ განზრახ მკვლელობა. ვინაიდან, გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ მრავალღმერთიანობის გარდა, შეიძლება ყველა ცოდვა მიგვეტევოს. აქედან გამომდინარე, ამ აია-





თით მორწმუნის, განზრახ ან უსამართლოდ მოკვლა სასტიკად აკრძალა.

მორწმუნის, რომელმაც მხოლოდ რწმენის გამო სიკვდილი იგემა მის მკვლელთა ჯოჯოხეთში სამუდამოდ დარჩენა აიათების მიხედვით უჭველია.

ალლაჰის ბოძებული სული ამანათია და მისი წართმევის უფლება არავის აქვს. სული ადამიანს ღმერთმა უბოძა და ისევ ის წაართმევს. ამ საკითხში ვინმეს ჩარევა გამჩენი ღმერთის განრისხებას იწვევს. ამის გამო ადამიანის მკვლელობასთან ერთად, თავად თვითმკვლელობაც კი სასტიკად აიკრძალა და დიდ ცოდვად ჩაითვალა.

**მეექვსე ჰადისში** მოცემულია, რომ ამისთვის დიდი სასჯელი არსებობს. ეს ჰადისი გვამცნობს: თვითმკვლელები როგორც მოიკლავენ თავს, ჯოჯოხეთშიც ისე დაისჯებიან და ეს სასჯელი სამარადისოდ გაგრძელდება.

ამქვეყნად თვითმკვლელი ადამიანი იმქვეყნადაც სატანჯველს თავის თავს თავად აყენებს. თავს როგორც მოიკლავს, სასჯელიც იმგვარი იქნება. ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„ვინც როგორ მოიკლავს თავს, განკითხვის დღეს ისე დაისჯება.“* (ბუხარი, ჯენაიზი, 84; ედები, 44, 73; ეიმანი, 7; მუსლიმი, იმანი, 176, 177).

ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალთან ერთად ჰაიბერის ლაშქრობაში ვიყავით. ერთ ადამიანზე, რომელსაც მუსლიმობაზე ჰქონდა პრეტენზია, შუამავალმა ბრძანა:

*„ის ჯოჯოხეთის ხალხთაგან არის!“*

ომის დაწყებისთანავე ის ადამიანი გმირულად იბრძოდა და დაიჭრა. ზოგიერთმა შუამავლის თანამიმდევარმა თქვა:

„ალლაჰის შუამავალო, ცოტა ხნის წინ რომ გვამცნე ადამიანზე ჯოჯოხეთის ხალხთაგან არისო, გმირულად, უშიშრად იბრძოდა და დაიღუპა კიდეც!“





ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ჯოჯოხეთში (მოხვდა)“.*

ამ პასუხმა ზოგიერთი მუსლიმი დააეჭვა. ამ დროს შუამავალთან ამბავი მივიდა:

„ის ადამიანი არ მომკვდარა, მაგრამ მძიმედაა დაჭრილი!“

ღამე ამ კაცმა ტკივილს ვეღარ გაუძლო. ხმალი აიღო და თავი მოიკლა. ეს ამბავი შუამავალს რომ ამცნეს, მან ბრძანა:

*„დიდება ალლაჰს! ვამოწმებ, რომ მე ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალი ვარ!“*

შემდეგ ბილალს დაავალა ხალხში შემდეგი განცხადება გაევრცელებინა:

*„სამოთხეში მხოლოდ მუსლიმი ადამიანები შევლენ. უეჭველია, რომ ალლაჰი ამ რწმენას აშკარად ცოდვის ჩამდენი ადამიანებითაც აძლიერებს.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 182; მეღაზი, 38; ქადერი, 5; მუსლიმი, იმანი, 178).

## გ. ტყუილი და ტყუილზე დაფიცება

١٤١. عَنْ صَفْوَانَ بْنِ سُلَيْمٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّهُ قَالَ: قِيلَ لِرَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَيَكُونُ الْمُؤْمِنُ جَبَانًا؟» فَقَالَ:

«نَعَمْ» فَقِيلَ لَهُ:

«أَيَكُونُ الْمُؤْمِنُ بَخِيلًا؟» فَقَالَ:

«نَعَمْ» فَقِيلَ لَهُ:

«أَيَكُونُ الْمُؤْمِنُ كَذَّابًا؟» فَقَالَ:

«لَا!».

**141.** საფვან იბნ სულეიმი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს:

„მორწმუნე შეიძლება მშიშარა იყოს?“

„*დიახ შეიძლება!*“

„მორწმუნე შეიძლება ძუნწი იყოს?“

„*დიახ, შეიძლება!*“

„კარგი, მორწმუნე შეიძლება მატყუარა იყოს?“

ალლაჰის შუამავალმა ამჯერად ბრძანა:

„*არა, არავითარ შემთხვევაში!*“ (მუვატტა, ქელამი, 19; ბეიჰაქი, შუაბი, IV, 207).



١٤٢. عَنْ مَعَاوِيَةَ بْنِ جَيْدَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«وَيْلٌ لِلَّذِي يُحَدِّثُ فَيَكْذِبُ لِيُضْحِكَ بِهِ الْقَوْمَ وَيْلٌ لَهُ وَيْلٌ لَهُ».

**142.** მუავიე იბნ ჯეიდეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*საცოდავია ადამიანი, რომელიც ადამიანების გასაცინებლად ტყუილებს ლაპარაკობს! საცოდავია, საცოდავია!*“ (აბუ დავუდი, ედები, 80/4990; თირმიზი, ზუჰდი, 10/2315).

١٤٣. عَنْ أَبِي أُمَامَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:





«أَنَا زَعِيمٌ بِبَيْتٍ فِي رَبَضِ الْجَنَّةِ لِمَنْ تَرَكَ الْمِرَاءَ وَإِنْ كَانَ مُحِقًّا وَبِبَيْتٍ فِي وَسَطِ الْجَنَّةِ لِمَنْ تَرَكَ الْكَذِبَ وَإِنْ كَانَ مَازِحًا وَبِبَيْتٍ فِي أَعْلَى الْجَنَّةِ لِمَنْ حَسَّنَ خُلُقَهُ».

**143.** აბუ უმამეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მე თავდები ვარ, რომ ადამიანს, რომელიც მართალიც რომ იყოს კამათზე თუ უარს იტყვის, სამოთხის განაპირას კოშკი ებოძება; თავდები ვარ, ხუმრობითაც რომ არ იტყვის ტყუილს, სამოთხის შუაგულში ებოძება კოშკი; იმის თავდებიც ვარ, რომ ზნეობის გამლამაზებელ ადამიანს სამოთხის ყველაზე მაღალ საფეხურზე ელოდება კოშკი."* (აბუ დავუდი, ედები, 7/4800, აგრეთვე იხ. თირმიზი, ბირრი, 58/1993, იბნ-მაჯე, მუყადდიმე, 7).



١٤٤. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ تَحَلَّمَ بِحُلْمٍ لَمْ يَرَهُ كُلِّفَ أَنْ يَعْقِدَ بَيْنَ شَعِيرَتَيْنِ وَلَنْ يَفْعَلَ».

**144.** იბნ აბბასის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მოყვება სიზმარს, რომელიც არ უნახავს, საიქიოში ორი ქერის მარცვლის გადანასკვა მიესჯება და ამას ვერაფრით გააკეთებს."* (ბუხარი, თაბირი, 45, აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ედები, 88/5024; თირმიზი, რუია, 8; იბნ მაჯე, რუია, 8).



١٤٥. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عَمْرٍو رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا قَالَ: جَاءَ أَعْرَابِيٌّ إِلَى النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ مَا الْكَبَائِرُ؟» قَالَ:

«اَلْإِشْرَاكُ بِاللّٰهِ» قَالَ:

«ثُمَّ مَاذَا؟» قَالَ:

«ثُمَّ عُقُوقُ الْوَالِدَيْنِ» قَالَ:

«ثُمَّ مَاذَا؟» قَالَ:

«اَلْيَمِينُ الْغَمُوسُ» قُلْتُ:

«وَمَا الْيَمِينُ الْغَمُوسُ» قَالَ:

«اَلَّذِي يَقْتَطِعُ مَالَ امْرِئٍ مُسْلِمٍ هُوَ فِيهَا كَاذِبٌ».

**145.** აბდულლაჰ იბნ ამრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალთან ბედუინი მივიდა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! დიდი ცოდვები რა არის?“

შუამავალმა ბრძანა:

*„ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება!“*

„შემდეგ?“

*„დედ-მამაზე დაუმორჩილებლობა!“*

„შემდეგ რომელია?“

*„ტყუილზე დაფიცება!“*

„ტყუილად დაფიცება რა არის?“ — ვკითხე.





*„მუსლიმის მხრიდან ქონების მოსაპოვებლად ტყუილზე დაფიცება.“* (ბუხარი, ისთითაბეთულ მურთედდინ, 1; ეიმანი, 16; დიათი, 2. აგრეთვე იხ. თირმიზი, თეფსირი, 4/3020; ნესაი, თაჰრიმუდ დემი, 3/4009; ქასამე, 48).

## განმარტებები:

ადამიანებისთვის ყველაზე საზიანო ცოდვათაგან ერთ-ერთი ტყუილია. ტყუილი არის ავადმყოფობა, რომელიც სულს ხრწნის, განკითხვის დღეს ადამიანის შესახებ ყველაზე დიდ მტკიცებულებად გამოვა.

ადამიანები, საყოველთაოდ, სირცხვილისგან თავის დასახსნელად ტყუილს იყენებენ. იგი ტყუილის თქმით ადამიანებს შეაცდენს, მაგრამ უნდა დაფიქრდეს, რომ ყველაფრის მცოდნე ღმერთისთვის მოუწევს პასუხის გაცემა. მაგრამ ამქვეყნად სირცხვილისგან თავის დასახსნელად გამოყენებული ტყუილი, საიქიოში უფრო მეტად შეარცხვენს. ადამიანი, რომელიც ამქვეყნად რამოდენიმე ადამიანის წინაშე სირცხვილს გაურბის, რას იზამს, როცა საიქიოში მთელი კაცობრიობის წინაშე მისი მატყუარობა გამჟღავნდება? მათ შორის იქნებიან როგორც მისთვის ყველაზე საყვარელი ადამიანები, ასევე ყველაზე დიდი მტრებიც. თუმცა ადამიანს არც ერთი ამ ჯგუფის ადამიანების წინაშე არ მოსწონს იყოს შერცხვენილი. მცირე გაჭირვებიდან თავის დასახსნელად ტყუილის მთქმელები, მარადიულ ცხოვრებაში უფრო მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდებიან. რადგან ადამიანის ყოველი სიტყვა და საქციელი აღინუსხება. ყურანში ნაბრძანებია:

***„საკმარისია მან სიტყვა წარმოთქვას და უეჭველად, მეთვალყურე მზადყოფნაშია ესწრას მას.“*** (სურა ყაფი, აიათი 18).

ამის გამო უსაზღვროდ მოწყალე ღმერთმა მათ გასაფრთხილებლად თავიდანვე ბრძანა:

***„არ მისდიო იმას, რისი ცოდნაც არ მოგეპოვება შენ. !“*** (სურა ისრა, აიათი 36).

გამჩენი ღმერთის ამ ბრძანების შესაბამისად მორწმუნეები როცა საუბრობენ, ყურადღებით უნდა იყვნენ, არ უნდა თქვან სიტყვები, რომელთა შესახებაც ცნობები არ მოეპოვებათ და იმ თემებზე, რომლებიც სრულად არ იციან, შეხედულება არ უნდა გამოთქვან. (ბუხარი, ითისამი, 7).

*„ყველა გაგონილის თქმა ადამიანს მატყუარად აქცევს."* (მუსლიმი, მუყადდიმე, 5; აბუ დავუდი, ედები, 80/4992).

ტყუილის მთქმელი სხვას კი არა, საკუთარ თავს აყენებს ზიანს. მისი ტყუილი და მცდარი სიტყვები მხოლოდ მის შესახებაა.

ყველაზე ადრე ანგელოზები მატყუარას შორდებიან. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„როცა ადამიანი ტყუილს ამბობს იმის გამო, რომ მის ნამოქმედარს ცუდი სუნი ასდის, ანგელოზები ერთი მილით შორდებიან."* (თირმიზი, ბირრი, 46/1972).

მეორე მხრივ, ტყუილი ადამიანს ჯერ ცოდვის, შემდეგ კი ჯოჯოხეთისკენ მიერეკება. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ტყუილს, ადამიანი ცოდვასთან მიჰყავს, ცოდვას კი — ჯოჯოხეთში. ადამიანი ტყულის თქმას სანამ გააგრძელებს, ალლაჰის წინაშე მატყუარად ჩაიწერება."* (ბუხარი, ედები, 69; მუსლიმი, ბირრი, 103-105).

ტყუილი ადამიანის გულს აშავებს და ამგვარად ჭეშმარიტების გზაზე დიდ დაბრკოლებას ქმნის. ამ თემასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„როცა ადამიანი ტყუილს ამბობს გულში შავი წერტილი უჩნდება. შემდეგ ეს წერტილი იზრდება და გული მთლიანად უშავდება. ეს ადამიანი საბოლოოდ ალლაჰის წინაშე „მატყუარებს" შორის გაერევა."* (მუვატტა, ქელამი, 18).

გამჩენი ღმერთი ამგვარად გულგაშავებულ ადამიანებს ჭეშმარიტებას არ შეამეცნებინებს.





ამიტომაც **პირველ ჰადისში** ნაბრძანებია, რომ რწმენა და ტყუილი ერთად ვერავითარ შემთხვევაში ვერ იქნება, სიმართლესთან დაშორება მორწმუნეს არ უხდება. მორწმუნეს შეიძლება ზოგჯერ ისეთი ცუდი თვისებებიც კი ჰქონდეს, როგორებიცაა სიმხდალე და სიძუნწე, მაგრამ ტყუილი მას არც ერთ შემთხვევაში არ უნდა მიუახლოვდეს, რადგან ტყუილი მორწმუნის ზნეობაში არ არის. თუმცა მორწმუნე მშიშარა და ძუნწიც არ უნდა იყოს. ესენიც ძალიან ცუდი თვისებებია, მაგრამ ტყუილის გვერდით ისინიც კი მსუბუქი ჩანს. იმის საჩვენებლად, თუ რამდენად დიდი ცოდვაა ტყუილი და მორწმუნისგან რაოდენ შორს უნდა იყოს, ალლაჰის შუამავალმა ეს მეთოდი გამოიყენა. სრულყოფილ მორწმუნეში ეს თვისებები საერთოდ არ უნდა იყოს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მე ძუნწი, მატყუარა და მშიშარა ვერ მიპოვის!“* (ბუხარი, ჯიჰადი, 24; ნესაი, ჰიბე, 1).

ხალიფა ომარი ﷺ ამბობს:

„მატყუარა მორწმუნე არ არის.“ (ბეიჰაქი, შუაბი, IV, 230).

ტყუილი ისე, როგორც მორწმუნეს არ უხდება, სამოთხისთვისაც მიუღებელი თვისებაა. ცრუ ადამიანისთვის სამოთხეში ადგილი არ არის. აიათში ნაბრძანებია:

***„იქ არ მოისმენენ ეგენი ფუჭსიტყვაობასა და სიცრუეს!“*** (სურა ნებე, აიათი 35).

ყურანმა ტყუილი, ალლაჰის უარმყოფელებს შეუსაბამა, ალლაჰის შუამავალმა კი — ფარისევლებსაც.

აიათში ნაბრძანებია:

***„მხოლოდ სიცრუეს თხზავენ ისინი, რომელთაც არ სწამთ აიათების. და სწორედ ეგენი არიან ცრუნი!“*** (სურა ნაჰლი, აიათი 105).

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ფარისეველს სამი ნიშანი ახასიათებს: საუბრისას ტყუილს ამბობს, სიტყვის მიცემისას სიტყვას არ ასრულებს, როცა რამეს*

*მიაბარებენ, ამანათს ღალატობს.*“ (ბუხარი, იმანი, 24; მუსლიმი, იმანი, 107).

მიუხედავად ამდენი ბოროტებისა და საფრთხისა, რა სამწუხაროა, რომ ადამიანები როგორც პეპლები ვარდებიან ცეცხლში, ტყუილში ისე გადაეშვებიან და ამ საკითხის მიმართ უდარდელად იქცევიან. შუამავლის თანამიმდევრები იყვნენ ის სამაგალითო თაობა, რომელიც ტყუილისგან შორს იდგა. ქვემოთ გადმოცემული ორი თქმულება საუკეთესოდ აჩვენებს თუ ისინი ტყუილისგან რაოდენ შორს იდგნენ:

ალლაჰის შუამავალმა ჰუნეინში მოპოვებული ნადავლი როცა იმ ადამიანებს დაურიგა, ვისაც გული ისლამისთვის ჰქონდათ მიძღვნილი, ანსარი ახალგაზრდები შეწუხდნენ.

„ეს მართლაც გასაოცარი რამეა! ჩვენ ხმლებს ჯერ კიდევ სისხლის სუნი ასდის, ამის სანაცვლოდ კი ნადავლს მათ აძლევენ.“

ამ სიტყვებმა შუამავლის ყურამდე მიაღწია, მან ანსარები შეკრიბა და უთხრა:

*„რას ნიშნავს ეს სიტყვები, თქვენგან ჩემამდე რომ მოაღწია?*“

მიუხედავად იმისა, რომ ძალიან შერცხვათ მაინც წარმოთქვეს: „დიახ, ზუსტად ისეა, როგორც თქვენამდე მოაღწიაო“, — დაუდასტურეს, რადგან ისინი ტყუილს არ ამბობდნენ.“ (მუსლიმი, ზექათი, 134).

ეს სიტყვები აჩვენებს იმას, რომ შუამავლის თანამიმდევრები რაგინდ მძიმე მდგომარეობაშიც უნდა ყოფილიყვნენ, ტყუილს არასოდეს იტყოდნენ.

ამის ერთი მაგალითი ენესის ﷺ შემდეგ სიტყვებში ჩანს:

„ღმერთმანი ჩვენი მონათხრობი ყველაფერი ალლაჰის შუამავლისგან არ მოგვისმენია. მაგრამ ჩვენ ერთმანეთს ტყუილს არასდროს ვეუბნებოდით.“ (ჰეისემი, 1, 153).

მაშინ, როცა ფარისევლები, რომლებიც თებუქის ლაშქრობიდან დაბრუნებისას ლაშქარს არ შეუერთდნენ და თვლიდნენ,





ტყუილის თქმით გადარჩებოდნენ, ქაბ იბნ მალიქმა — „რა ფასიც უნდა ღირდესო“, — სიმართლე თქვა. სიმართლის გამო ძალიან ბევრი ტანჯვა გადახდა. მიუხედავად დედამიწის უკიდეგანობისა, ის მისთვის ძალიან ვიწრო იყო. შესაბამისად ბოლოს მოპოვებულ მოგებას არაფერზე ცვლიდა. ალლაჰის სატანჯველისგან გათავისუფლდა, შემდეგ კი გამჩენი ღმერთის მიტევება მოიპოვა. თავად ასე გადმოგვცემს:

„ვფიცავ ალლაჰს, რომ ისლამის მიღების შემდეგ გამჩენი ღმერთის მიერ ჩემთვის ბოძებული ყველაზე დიდი წყალობა შუამავლის წინაშე სიმართლის საუბარი, მატყუარებთან ერთად განადგურებისგან თავის დახსნა იყო. რადგან ალლაჰის შუამავალმა იმათ შესახებ, ვინც თებუქის ლაშქრობას არ შეუერთდა და ტყული თქვა, გამოიყენა ისეთი მძიმე სიტყვები, რომლებიც არავის შესახებ არ უთქმია:

***„დაიფიცებენ ეგენი ალლაჰს თქვენს წინაშე, როცა მათთან დაბრუნდებით, რათა ანებოთ თავი. მაშ, ანებეთ თავი მათ, უეჭველად, ეგენი მურდალნი არიან და ჯოჯოხეთია მათი თავშესაფარი, საზღაურად იმისა, რაც მოიხვეჭეს! გეფიცებიან თქვენ, რათა კმაყოფილნი იყოთ მათგან. და რომც კმაყოფილი იყოთ მათგან, უეჭველად, ალლაჰი არ იქნება კმაყოფილი გზააცდენილი ხალხისგან! “*** (სურა თევბე, აიათები 95-96).

სიმართლის ლაპარაკი ადამიანს იხსნის განადგურებისგან, ამავდროულად მისი ღირსეულ ადამიანად ქცევის პირველი პირობაა:

ლოყმან ექიმის ღირსება იგულისხმეს და მას ჰკითხეს:

„რა არის ის, რამაც შენ ასეთ მაღალ საფეხურამდე მიგაღწევინა?“

„სიმართლის ლაპარაკმა, ამანათის პატრონობამ და იმათმა უარყოფამ, რაც მე არ მაინტერესებს.“ (მუვატტა, ქელამი, 17).

**მეორე ჰადისი** მკაცრად აფრთხილებს ადამიანებს, რომლებიც სხვების გასაცინებლად ტყუილს ამბობენ. ადამიანების ეს ტიპი ტყუილს მნიშვნელობას არ ანიჭებენ და „ვხუმრობთო“ — ადვილად ამბობენ. ცოტა ხნის შემდეგ კი ენა ტყუილს ეჩვევა. ამ





და მსგავსი საფრთხეების მიზეზით ხუმრობად გამოყენებული ტყუილი მკაცრად აიკრძალა. ჰადისი იმასაც კი აჩვენებს, რომ ამგვარი ტყუილის მოტანილი დანაშაული სხვებთან შედარებით უფრო მძიმეა. რადგან ტექსტში გამოყენებული „საბრალონი“ იმის მაჩვენებელია, რომ დასასრული უკიდურესად საშიშია. ეს ჰადისში სამჯერაა განმეორებული.

რაოდენ საცოდავ მდგომარეობაში არიან ისინი, ვინც სხვების გასამხიარულებლად თავს საფრთხეში იგდებენ, რადგან გამჩენი ღმერთიც და ალლაჰის შუამავალიც მათ შესახებ ბრძანებენ: „საბრალონი“

وَيْلٌ لِكُلِّ اَفَّاكٍ اَثِيمٍ

***„ვაი, ყველა მატყუარასა და ცოდვილის მდგომარეობას!“*** (სურა ჯასიე, აიათი 7).

**მესამე ჰადისში** მითითებულია, რომ სრულყოფილ მორწმუნეს სამი ლამაზი თვისება ახასიათებს. იმის გამო, რომ მათი შეძენა ძნელი საქმეა, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ მათთვის დიდი ჯილდო არსებობს.

პირველი: მორწმუნე მართალიც რომ იყოს, დიდი მოთმინება უნდა გამოიჩინოს და არასაჭირო კამათში არ უნდა ჩაებას. ადამიანს ვნებასთან პაექრობა და კამათი ძალიან მოსწონს. ბრძოლაში გამარჯვებისას დიდ სიამოვნებას ღებულობს. ვნების მძლეველ მუსლიმს ჯილდოდ სამოთხის კიდეში კოშკი ელოდება.

მეორე: ხუმრობითაც კი ტყუილის უთქმელობა: ადამიანს ხუმრობით სხვების გართობა და გაცინება მოსწონს. ამის გაკეთებისას კი უმეტესწილად ტყუილს მიმართავს. ერთი შეხედვით უწყინარ, მაგრამ მავნე ჩვევაზე უარის თქმა დროთა განმავლობაში ძნელი ხდება. აქედან გამომდინარე, მასზე უარის თქმისთვისაც ჯილდო სამოთხის კოშკია.

მესამე: ადამიანი უნდა წავიდეს ჭეშმარიტი გზით, რაც საბოლოოდ ცუდი თვისებებისგან გათავისუფლებასა და სრულყოფი-





ლი ზნეობის ჩამოყალიბებას შეაძლებინებს. სულის გაწმენდით მაღალ ზნეობასთან მიღწევა სერიოზულ ბრძოლას მოითხოვს. ამ საქმეში წარმატებულ ადამიანთა უმრავლესობისთვის საფასური სამოთხეში მაღალი კოშკია.

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი მანამ ვერ გახდება სრულყოფილი მორწმუნე, სანამ ხუმრობითაც კი ტყუილის თქმაზე უარს არ იტყვის და მართალიც რომ იყოს, კამათს თავს არ აარიდებს.“* (აჰმედი, II, 352, 364, ჰეისემი, 1, 92).

როგორც ჰადისიდან ჩანს, მორწმუნემ ტყუილი სერიოზულად უნდა მიიღოს, ის ჩვეულებრივ საქმედ არ უნდა ჩათვალოს. ვინაიდან, ბევრი ადამიანი ამ სიტყვებს სიმართლედ იღებს და ამიტომაც ის ადამიანის მოღვაწეობათა ნუსხაში ცოდვად ჩაწერის მიზეზი ხდება. აბდულლაჰ იბნ ამირი გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი ჩვენს სახლში იყო. ამ დროს მე დედამ დამიძახა და მითხრა:

„მოდი, რაღაც უნა მოგცე.“

ალლაჰის შუამავალმა დედას ჰკითხა:

*„მისთვის რის მიცემა გინდოდა?“*

დედამ უპასუხა:

„ერთი ხურმის მიცემა მინდოდა.“

ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„იცოდე, თუ მისთვის არაფრის მიცემას არ აპირებდი, შენ ტყუილის ცოდვად დაგეწერება.“* (აბუ დავუდი, ედები, 80/4991; აჰმედი, III, 447, II, 452).

ეს ნიშნავს, რომ ბავშვს დიდი ყურადღება უნდა მივაქციოთ რომ ტყუილისგან შორს გვეჭიროს თავი, ბავშვების გასახარებლად ან შესაშინებლად უსაფუძვლო რამეების საუბარს უნდა ვერიდოთ.

**მეოთხე ჰადისში** განსხვავებულ ტყუილის სახეებზეა საუბარი. ტყუილი სიზმარის მოყოლის შემთხვევაშიც კი დიდი ცოდვა

დაეწერება. რადგან ეს ყველაზე ადვილად სათქმელი ტყუილია, ამიტომაც მისი დამტკიცება შეუძლებელია. გამომდინარე აქედან, სხვა ტყუილებთან შედარებით უფრო დიდი ინტრიგნობის მიზეზი ხდება. ამ გზით ბევრი ადამიანის მოტყუებაა შესაძლებელი და ეს ყველაფერი ადამიანის უფლებების დარღვევაა.

მეორე მხრივ, ადამიანი, რომელიც ცრუ სიზმარს მოყვება, უპირველესად ალლაჰს უარყოფს და მას ცილს სწამებს. ეს კი ყველა ადამიანთან დაკავშირებულ ტყუილსა და ცილისწამებაზე უფრო დიდი ცოდვაა. აქედან გამომდინარე ალლაჰის შუამავალი გადმოგვცემს მაგალითს, რომელიც აჩვენებს, რომ ამგვარ ადამიანებს საიქიოში სამუდამო სატანჯველი ელოდებათ.

**მეხუთე ჰადისში** დიდ ცოდვებს შორის, ქონების მოსაპოვებლად ტყუილის დაფიცებაა. ამგვარი ფიცი აკრძალულს ნებადართულად აჩვენებს, ამას ისლამის კანონის შეცვლის მნიშვნელობა აქვს, ის ადამიანს ამქვეყნად ცოდვაში სძირავს, იმქვეყნად კი ჯოჯოხეთს უმზადებს. ამის გამო ტყუილზე დაფიცებას „ცოდვასა და ჯოჯოხეთში ჩამძირავი ტყუილი ეწოდება!“

ადამიანი, რომელიც ტყუილზე იფიცებს, მოწმედ ალლაჰი მოჰყავს, მოსატყუებლად მის წმინდა სახელს იყენებს და ალლაჰს ცილს სწამებს. ამის გამო ალლაჰის შუამავალი ტყუილზე დაფიცებას დიდ ცოდვებს აკუთვნებს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მუსლიმი რომელიც ქონების ხელში ჩასაგდებად ტყუილზე დაიფიცებს გამჩენი ღმერთის წინაშე მისი სასჯელის მისაღებად წარსდგება.“*

***„უეჭველად, ვინც ყიდის ალლაჰთან დადებულ აღთქმას და დადებულ ფიცს** (არღვევს) **მცირე ფასად, წილი არ ექნებათ მაგათ საიქიოში, არ დაელაპარაკება მათ ალლაჰი და არ შეხედავს მათ განკითხვის დღეს, და არ განწმენდს** (ცოდვებისგან). **მათთვისაა** (გამზადებული) **მტანჯველი სასჯელი!“*** (სურა ალი იმრანი, აიათი 77); (ბუხარი, ეიმენი, 11, 17; მუსლიმი, იმანი, 220, 222).

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:





*„ადამიანისთვის, რომელიც ტყუილზე დაფიცებით მუსლიმის უფლებებს შელახავს, ალლაჰი ჯოჯოხეთს ვაჯიბად უწესებს, სამოთხეს კი — ჰარამად.“*

ერთმა ადამიანმა შუამავალს ჰკითხა:

„თუ ეს უფლება უმნიშვნელოა, სასჯელი მაინც იგივეა, ალლაჰის შუამავალო?“

ალლაჰის შუამავლმა უპასუხა:

„მისვაქის ხის ერთი ტოტის ნაფოტის ოდენაც რომ იყოს, ასეა.“ (მუსლიმი, იმანი, 218. აგრეთვე იხ. ნესაი, ადაბულ ქუდათი, 30; იბნ მაჯე, აჰქამი, 8, 9).

ვაჭრობისას ტყუილზე ფიცი ქონებას ბარაქას აცლის და ანადგურებს. (ბუხარი, ბუიუ, 44, 26; მუსლიმი, ბუიუ, 47).

ალლაჰის შუამავალი ვაჭრებს, რომლებიც ყიდვა გაყიდვის დროს იტყუებიან, ურჩევს მოწყალების გაღებით ამ ცოდვისგან განწმენდა სცადონ. (აბუ დავუდი, ბუიუ, 1/3326-7; თირმიზი, ბუიუ, 4/1208).

ქვემოთ მოვიყვანთ კიდევ ერთ მტკიცებულებას იმისას, თუ რაოდენ დიდი ცოდვაა ტყუილზე დაფიცება:

ადამიანი, რომელიც ფიცს გატეხავს, შეიძლება გამოსასყიდის გადახდით ცოდვისგან გათავისუფლდეს. მაგრამ ტყუილზე დაფიცება იმდენად დიდი ცოდვაა, რომ მისი სასჯელი გამოსასყიდის გადახდას არ ექვემდებარება, ტყუილზე ფიცს გამოსასყიდი არა აქვს. ადამიანი ტყუილზე ფიცით ადამიანების უფლებებს თუ შელახავს, მეორე ცოდვასაც ჩაიდენს. სანამ იმ ადამიანს უსამართლოდ შელახულ უფლებებს არ აღუდგენს, ხსნას ვერ მოიპოვებს.

ცრუმორწმეობაც ტყუილზე დაფიცების მსგავსად დიდი ცოდვაა. შეიძლება ჩავთვალოთ, რომ ეს ორი ერთი და იგივე რამეა. ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს დილის ლოცვის შემდეგ ფეხზე წამოდგა და ბრძანა:

*„ცრუმორწმეობა მრავალღმერთიანობის ტოლია.“*

ეს სიტყვები სამჯერ გაიმეორა. შემდეგ კი აიათი წაიკითხა:





*„მოერიდეთ კერპების სიბილწეს და მოერიდეთ ცრუ სიტყვე-ბს!“* (სურა ჰაჯი, აიათი 30); (აბუ დავუდი, აქდიე, 15/3599; თირმიზი, შეჰადეთი, 3/2300; იბნ მაჯე, აჰქამი, 32).

გამჩენი ღმერთი ადამიანებს, რომლებიც ამ ცოდვას გაურ-ბიან, ასე აქებს:

*„ისინი ცრუმოწმეობას არ ჩაიდენენ.“* (სურა ფურყანი, აიათი 72).

## დ. პროცენტი

١٤٦. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: لَعَنَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ آكِلَ الرِّبَا وَمُوكِلَهُ وَكَاتِبَهُ وَشَاهِدَيْهِ وَقَالَ:

«هُمْ سَوَاءٌ».

**146.** ძვირფასი ჯაბირი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა პროცენტის მომხმარებლები, გამცე-მი, ამღები, მისი გამფორმებელი მდივანი და მოწმეები დაწყევლა, ასე ბრძანა:

*„ისინი თანასწორნი არიან.“* (მუსლიმი, მუსაქათი, 105-106 აგრეთვე იხ. ბუხარი, ბუიუ, 24, 25, 113; აბუ დავუდი, ბუიუ, 4/3333; თირმიზი, ბუიუ, 2/1206, იბნ მაჯე, თიჯარეთ, 58).



١٤٧. عَنِ ابْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَا أَحَدٌ أَكْثَرَ مِنَ الرِّبَا إِلَّا كَانَ عَاقِبَةُ أَمْرِهِ إِلَى قِلَّةٍ».

**147.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„პროცენტის გზით გაზრდილი ქონების დასასრული მისი შემცირებით სიღარიბეში ჩავარდნაა.“* (იბნ მაჯე, თიჯარეთი, 58; ჰაქიმი, IV, 353/7892; ბეიჰაქი, შუაბი, IV, 392/5512; თაბერანი, ქებირი, X, 223/10539).

١٤٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ: «لَيَأْتِيَنَّ عَلَى النَّاسِ زَمَانٌ لَا يَبْقَى أَحَدٌ إِلَّا أَكَلَ الرِّبَا فَإِنْ لَمْ يَأْكُلْهُ أَصَابَهُ مِنْ غُبَارِهِ».

**148.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ მოვა ისეთი დრო, რომ აღარავინ დარჩება ისეთი, ვინც პროცენტით არ ისარგებლებს! შეიძლება ადამიანმა პირდაპირ პროცენტით არ ისარგებლოს მაგრამ მისი მტვერისგან წილს მაინც მიიღებს.* (აბუ დავუდი, ბუიუ, 3/3331. აგრეთვე იხ. ნესაი, ბუიუ, 2/4452; იბნ მაჯე, თიჯარეთი, 58).

## განმარტებები:

შუამავლის შეხედულებით, ყველაზე ცუდი მოგება პროცენტით მოპოვებული ქონებაა. პროცენტი, რომელიც უშრომელი შემოსავალია, ადამიანის უფლებების დიდად შელახვაა. გარეგნულად ადამიანების დახმარებად რომ ჩანდეს, სინამდვილეში მძიმე მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანების ექსპლუატაციის გარდა არაფერია. ის არის რელიგიური და მორალური გრძნობებისა და ეკონომიკის განმანადგურებელი სენი. ინფლაციის წყალობით ის მდიდრის უფრო გაძლიერების, გაჭირვებულის კი დასუსტების მიზეზი ხდება. ამგვარად საზოგადოების სხვადასხვა ფენებს შორის ღრმა უფსკრულებს აჩენს. ცნობილი ეკონომისტების ახსნა-განმარტებით ყველაზე მაღალ დონეზე მყოფი საზოგადოება არის ის საზოგადოება, სადაც ინფლაციისა და პროცენტის თანაფარდობა ნულია.

ამასთან ერთად პროცენტი უმუშევრობის გაზრდას, ფასების მომატებას უწყობს ხელს, ასუსტებს ალტრუიზმს, ურთიერთ-დახმარების, ურთიერთანადგომის, გულისხმიერებისა და თანა-გრძნობის მსგავს ზენობრივ გრძნობებს. საფუძველს უქმნის ეგოიზმს, ანგარებას და კიდევ ბევრ სხვა საზიანო თვისებას.

პროცენტი ადამიანებს საკუთარი შრომით სარჩოს მოპოვე-ბის სურვილს უკარგავს. პროცენტს მიჩვეული ადმიანები უარს ამბობენ მიწათმოქმედებით, ხელოსნობით, ვაჭრობით თუ მსგა-ვსი ჰალალი მოგების გზებზე. ფულზე დადებული პროცენტით უშრომელი მოგება უფრო იოლია. ადამიანი ამ მონაგებით ველარ ძღება და ამ მდგომარეობას ყველა ეჩვევა.

პროცენტი დიდი უთანხმოებებისა და დაუსრულებელი შუღ-ლის მიზეზი ხდება. შეთანხმებებს შორის, მტრობისა და შუღლის მიზეზის თვალსაზრისით, პროცენტის მსგავსი სხვა არ არსე-ბობს.

პროცენტის ყველაზე ცუდი მხარე კი ადამიანის მასზე დამოკი-დებულებაა, როგორც ოპიუმზე და მისგან ველარაფრით თავისუ-ფლდება. ხელის გაუნძრევლად, ფულის საშუალებით ფულის შოვნა ზოგიერთ ადამიანს თუნდ მოწონდეს, ეს მდგომარეობა ინდივიდისა და საზოგადოების წინააღმდეგაა. საბოლოოდ პროცენტი თავად მის მომხმარებლებს ბუმერანგივით უკან უბრუნდებათ.

პროცენტი ის ცოდვაა, რომელიც ყველა რელიგიაში აკრძა-ლულია, რადგან მისი ზიანი აშკარაა. აიათებში ნაბრძანებია, რომ ეს ებრაელებისთვისაც აკრძალულია.

მიუხედავად იმისა, რომ უმეცრების პერიოდში ყურაიშები პროცენტში იყვნენ ჩამხრჩვალი, იცოდნენ, რომ ის აკრძალული და საზიანო რამ იყო. შუამავალისთვის  შუამავლობის გამოცხა-დებამდე 5 წლით ადრე, ქააბას შეკეთების დროს, მექქას წინა-მძღოლთაგან აბუ ვეჰბ იბნ ამრი ფეხზე წამოდგა თქვა:

„ყურაიშების საზოგადოებავ! ქააბას მშენებლობას თქვენი მონაგებისგან მხოლოდ სუფთა და ჰალალი გზით მოპოვებული შეურიეთ! მას ჰარამი გზით მოპოვებული ქონება, პროცენტის





ფული ან ვინმესგან უსამართლოდ მიღებული ფული არ შეურიოთ!“ (იბნ ჰიშამი, 1, 210; იბნ ქესირი, ელ ბიდაე, II, 305).

იმის გამო, რომ ჰალალი ქონების შოვნა გაძნელდა, ყურაიშები იძულებული გახდნენ ქააბას ჰათიმის ნაწილი ღიად დაეტოვებინათ. ე. ი. იმ პერიოდის კერპთაყვანისმცემლებმა მიუხედავად იმისა, რომ იცოდნენ პროცენტი იმდენად წაბილწული ფული იყო, რომ მისი ალლაჰის სახლთან მიახლოებაც არ შეიძლებოდა, თავიანთ თავს მისგან ვერაფრით ითავისუფლებდნენ.

გარკვეული დროის შემდეგ ისლამი განმტკიცდა და პროცენტი აკრძალა. ამის სანაცვლოდ პარტნიორობის მეთოდით ფულის ბრუნვა და მისი გაზრდა ურჩია ადამიანებს, რადგან ეს მეთოდი ყველასთვის სასარგებლოა. ამასთან ერთად, ადამიანებს „შესაძლებლობის ფარგლებში ალლაჰის გულისათვის ვალის გაცემა“ ურჩია, გაჭირვებაში ჩავარდნილ ადამიანისთვის ფულის ვალად მიცემა მოწყალების გაღებაზე უფრო ღირსეულად ჩაითვალა. ამას ალლაჰის შუამავალი ასე გვამცნობს:

*„ცად ამაღლების (მირაჯის) ღამეს სამოთხის კარებზე შემდეგი წაარწერა ვნახე:*

*„მოწყალებას ათმაგი, ვალად გაცემულ ფულს კი თვრამმეტმაგი ჯილდო აქვს.“*

*მე ჯიბრილს ვკითხე:*

*„ჯიბრილ! ვალად გაცემული ფული მოწყალებაზე უფრო დიდ სიკეთედ რატომ ითვლება?“*

*ჯიბრილმა მიპასუხა:*

*„რადგან მათხოვარი უმეტესწილად მოწყალებას ითხოვს მიუხედავად იმისა, რომ ფული აქვს; ვალის მთხოვნელი კი ითხოვს გაჭირვების გამო.“* (იბნ მაჯე, სადაყათი, 19).

ამასთან ერთად, ისლამმა ზექათისა და მოწყალების გაღების ბრძანებით საზოგადოებას ეკონომიური სტაბილურობა და წონასწორობა მოაპოვებინა.

პროცენტი, რომელსაც უმეცრების პერიოდის ადამიანები ვაჭრობის მსგავს ნორმალურ საქმიანობად თვლიდნენ, ყურან-ში თანდათან აიკრძალა. რადგან ადამიანებში ფესვგადგმული ჩვეულებისა და რწმენის მოსპობა ძალიან რთული საქმეა. ეს არის მიზეზი, რომ შუამავლები თუ სხვა ღვთისმოსავი ადამია-ნები დიდ სიძნელეებს აწყდებოდნენ, რომ ადამიანებისთვის მცდარი ფიქრები და ცუდი ჩვევები დაეგმობინებინათ, ამისთვის ბევრი სატანჯველი გადახდათ. მაგრამ იმისათვის, რომ მიზანთან მიღწევა შეძლებოდათ, თანდათანობის მეთოდს იყენებდნენ.

უზენაესმა ალლაჰმა მექქაში მოავლინა აიათი, რომელშიც პროცენტი შეიძულა:

***„ხალხის ქონებიდან მონაგარისთვის, ყოველგვარ პროცენ-ტად მიცემული, სარგებელს არ მოიტანს ალლაჰის წინაშე.“*** (სურა რუმი, აიათი 39).

ქვემოთ მოცემულ აიათში კი, რომელიც მედინას პერიოდ-შია მოვლენილი, პროცენტის გამოყენება მოხსენიებულ იქნა იმ ცოდვებს შორის, რომლებისთვისაც ებრაელები დაისჯებიან:

***„იუდეველებს, მათი უსამართლობიდან გამომდინარე, ავუკრძალეთ ჩვენ რაც სიკეთენი ჰქონდათ ნებადართული იმის-თვის, რომ მათ აღუკვეთეს მრავალს ალლაჰის გზა. და იმისთვის, რომ იღებდნენ ვახშს*** *(პროცენტს)*, ***რომელიც კატეგორიულად აკრძალული ჰქონდათ; და რომ ხალხის ქონებას უსამართლოდ მიირთმევდნენ. და განვუმზადეთ მათგან ურწმუნოებს მწარე სასჯელი.“*** (სურა ნისა, აიათები 160-161).

იმასთან ერთად, რომ ამ აიათში მუსლიმებისთვის პროცენ-ტის ამკრძალავი აშკარა კანონი არ არის, მითითებულია, რომ პროცენტი უკიდურესად ცუდი ცოდვაა და მისგან შორს დგომაა საჭირო.

შემდეგ მოვლენილი აიათით კი პროცენტი მუსლიმებისთვის აიკრძალა:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აიღებთ პროცენტს,*** *(მითუმეტეს)* ***ორმაგი სარგებლით, მაშ, სათნოებდეთ ალლაჰს,***





***ეგებ გადარჩენილნი იქმნეთ თქვენ! გეშინოდეთ ცეცხლისა, რომელიც ურწმუნოთათვის იქნა გამზადებული! და მორჩილ იყავით ალლაჰისა და შუამავალის, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათები 130-132).

„უმეცრების პერიოდის მევახშე“, პროცენტის გაზრდის მიზნით, გადახდის გადავადებას ეყრდნობოდა. მევახშე საქმის დაწყებისას ვალს დროის გასვლის შემდეგ ზედმეტის გადახდის პირობით აძლევს, ან დროის მოსვლისას თუ გადახდას ვერ შეძლებს, გაზრდის პირობით გადაუვადებს. უმეტესწილად, ვალის დროულად გადაუხდელობისას პროცენტი ემატება და იზრდება. ზემოთ მოცემულ აიათში „პერმანენტულად გაზრდილი პროცენტი“ ამ წესზეა მითითებული და ეს სინდისისთვის შეუსაბამო საქციელია. აქედან გამომდინარე, არ არის სწორი რომ ვიფიქროთ, ძირითად ფულს თუ მეტი არა დაემატება, აკრძალული არ არისო, რადგან აიათის მიზანი მხოლოდ აკრძალვა კი არა, არამედ ისაა, რომ ადამიანებს აკრძალული პროცენტის საბედისწერო შედეგი და ადამიანებისთვის მის მიერ მიყენებული ზიანი შეახსენოს.

ამიტომაც ყოველგვარი პროცენტი, მცირე თუ ბევრი რაოდენობით, აკრძალულია. მართლაცდა, შემდეგში მოვლენილი აიათით პროცენტი კატეგორიულად აიკრძალა და ამ საკითხთან დაკავშირებით გაჩენილ ზოგიერთ შეკითხვას გასცა პასუხი:

***„რომელნიც მევახშეობას ეწევიან,*** *(აღდგომის დღეს)* ***ვერ აღსდგებიან*** *(სხვაგვარად)*, ***თუ არა ისე, როგორც აღსდგება ეშმაკის შეხებით გაგიჟებული. აი, ეს იმისთვის, რომ თქვეს მათ: ვაჭრობა ხომ იგივე მევახშეობაა! ალლაჰმა კი ნება დართულ ჰყო ვაჭრობა და აკრძალა მევახშეობა. ვისაც დარიგება მოუვიდა თავისი ღმერთისგან და თავი ანება, მისია რაც უწინ იყო: და საქმე მისი ალლაჰს ეკუთვნის; ხოლო ვინც დაუბრუნდეს, ეგენი არიან ბინადარნი ცეცხლისა, სადაც სამუდამოდ დარჩებიან.“*** (სურა ბაყარა, აიათი 275).

იბნი აბბასი ამ აიათებს გულისხმობს, როცა გვამცნობს:

„ალლაჰის შუამავლისთვის ბოლოს მოვლენილ აიათთაგან ერთი პროცენტს ეხება.“ (ბუხარი, თეფსირი, 2/53)

მომდევნო აიათში გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰისა და თუ ხართ (ჭეშმარიტი) მორწმუნენი, უარი თქვით დარჩენილ პროცენტზე! თუკი (ამას) არ იქმთ, მაშინ იცოდე, რომ ალლაჰსა და მის შუამავალს უცხადებთ ომს. ხოლო თუ მოინანიებთ, თქვენია ძირითადი კაპიტალი . არცა დაჩაგრავთ და არცა დაიჩაგრებით. “*** (სურა ბაყარა, აიათები 278-279).

უზენაესი ალლაჰი პროცენტის მომხმარებლების გარდა ომს ყურანში არავის უცხადებს, ეს ხარისხი საშინელი მუქარის მანიშნებელია. ეს მდგომარეობა საკმარისია იმის საჩვენებლად, რაოდენ დიდი ცოდვაა პროცენტი. ვინც ყურს არ დაუგდებს ღმერთის ამ გაფრთხილებას, მოიქცევა როგორც ბრმა და ყრუ და გააგრძელებს პროცენტის მოხმარებას, მათ რაოდენ დიდი უბედურება ელოდება, ამის უამრავი მაგალითი შეგვიძლია ყოველდღიურ ცხოვრებაში ვნახოთ.

ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელ ქადაგებაში ყველას განუცხადა, რომ პროცენტი ჰარამადაა დაწესებული და ასე ბრძანა:

*„უმეცრების პროცენტი გაუქმდა. შესაბამისად* ***„ხოლო თუ მოინანიებთ, თქვენია ძირითადი კაპიტალი. არცა დაჩაგრავთ და არცა დაიჩაგრებით.*** (სურა ბაყარა, აიათი 279). *პროცენტი, რომელზეც პირველად ითქვა უარი, ბიძაჩემის — აბბას იბნ აბდულმუტტალიბის პროცენტია, რომელიც მთლიანად იქნა გაუქმებული.*“ (იხ. მუსლიმი, ჰაჯჯი, 147-8; აბუ დავუდი, ბუყუ, 5/3334; თირმიზი, თეფსირი, 9/3087).

სხვა ჰადისებში ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ შვიდ რამეს შორის, რომლებიც ადამიანს განადგურებისკენ მიერეკებიან, ერთი-ერთი პროცენტია. (ბუხარი, ვასაია, 23; თიბ, 48; ჰუდუდი, 44; მუსლიმი, იმანი, 143).

იმასთან დაკავშირებით, რომ პროცენტი დიდი ცოდვაა, სხვა გამოხატულებებიც არსებობს, რომლებშიც ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, რომ პროცენტი სამოცდაათი სახეობის ცოდვაში შედის.





აქ ციფრი სამოცდაათი არა საზღვრის გამოსახატავად, არამედ იმისთვისაა გამოყენებული, რომ აჩვენონ პროცენტი რაოდენ დიდ ცოდვაა და რამდენი ზიანი მოაქვს. სხვადასხვა გადმოცემებში ეს რიცხვი სხადასხვანაირია. ზოგან სამოცდათორმეტია, ზოგან სამოცდაცამეტი. ასე რომ პროცენტი იმდენი განსხვავებული მიმართულების ცოდვებს ჩაადენინებს ადამიანს, რომელთაგან ყველაზე მსუბუქიც კი ყველაზე მძიმე და სამარცხვინო მდგომარეობაში აყენებს მას.

ერთ ჰადისში, რომელიც პროცენტის მომხმარებლების საიქიო სასჯელის მაჩვენებლია, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ცად ამაღლების (მირაჯის) ღამეს ადამიანების ერთ ჯგუფს შევხვდი, რომელთა მუცლები სახლების მსგავსად უშველებელი იყო. მუცლები გველებით იყო სავსე და ეს გარედან ჩანდა.*

*მე ვიკითხე:*

*„ჯებრაილ, ესენი ვინ არიან?“*

*„ესენი პროცენტის მომხმარებლები არიან!“* (იბნ მაჯე, თიჯარეთი, 58).

სხვა გადმოცემებიც არსებობს, რომლებიც გვამცნობს, რომ პროცნტის მომხმარებლებს სამუდამო სატანჯველი ელოდებათ. ალლაჰის შუამავალი თავის მიმდევრებს ბევრჯერ აფრთხილებს, ამ ცუდ მდგომარეობაში არ ჩაცვივდნენ. მაგალითად, იმისათვის, რომ თავისი მიმდევრები ამ დიდ ცოდვას მოაშოროს, ალლაჰის შუამავალი აცხადებს, რომ პროცენტის გამცემს, ამღებს, მათ შორის ხელშეკრულების გამფორმებელსა და მოწმეს ერთნაირი ცოდვები ედებათ და მათ წყევლის.

პროცენტის მომხმარებელი მისი ამღებია, მნიშვნელობა არა აქვს მას გამოიყენებს თუ არა. ქონებასთან დაკავშირებით ყველაზე ცნობილი და მნიშვნელოვანი გამოხატულება „მომხმარებელია“, ამიტომაც უმეტესად ეს სიტყვა გამოიყენება.

ალლაჰის შუამავალი პროცენტთან დაკავშირებულ ყველა ადამიანს იმიტომ წყევლის, რომ მასში არავინ არ მიიღოს მონაწი-

ლეობა; გვაფრთხილებს, რომ ისლამურ საზოგადოებაში ასეთი ადამიანის ადგილი არ არის და ამიტომ მისთვის ყველა კარის დახურვაა საჭირო. ალლაჰის შუამავალი პროცენტთან დაკავშირებით იმდენად მომთხოვნია, რომ მასთან მიმართებაში არანაირი გაურკვევლობა არ დაუტოვებია და ამ საკითხთან დაკავშირებული საზომები უკიდურესი მგრძნობელობით წარმოგვიდგინა. მაგალითად, ქვემოთ მოცემული ჰადისები ვნახოთ:

*„ვინც შუამავალი იქნება და მის სანაცვლოდ საჩუქარს შესთავაზებენ, თუ ამ საჩუქარს აიღებს, პროცენტის კართაგან ყველაზე დიდ კარებში შევა (ჩადენილი სიკეთის საზღაურს დაკარგავს).“* (აბუ დავუდი, ბუიუ, 82/3541).

*„ვინმე ძმას ფულს ასესხებს და მოვალე მას რაიმე საჩუქარს გაუკეთებს, ან ცხენზე შეჯდომას შესთავაზებს, არ შეჯდეს, გამონაკლისია თუკი, უფრო ადრე მათ შორის საჩუქრების ჩუქება და ურთიერთდახმარება არსებობდა.“* (იბნ მაჯე, სადაქათი, 19).

ეს ნიშნავს, რომ პროცენტთან დაკავშირებით უაღრესად მგრძნობიარედ უნდა მოიქცეს ადამიანი, ოდნავ საეჭვოც რომ იყოს, თავი უნდა აარიდოს. კეთილშობილი ომარი ამბობდა:

„ყურანის ბოლო აიათებს შორის ერთ-ერთი პროცენტის შესახებაა. აქედან გამომდინარე, პროცენტი და ისიც, რაც საეჭვოა, რომ შეიძლება პროცენტი იყოს, უარყავით.“ (იბნ მაჯე, თიჯარეთი, 58).

აქ ხალიფა ომარის ﷺ მიზანია თქვას, რომ პროცენტი ბოლოს აკრძალული საკითხია და არ არსებობს იმის შესაძლებლობა, რომ ეს კანონი შეცვლილიყო. ე. ი. პროცენტი უეჭველად ჰარამია. რაც შეგვიძლია უნდა ვეცადოთ, რომ მას ვერიდოთ. საეჭვო რამეებზეც კი უარი უნდა ვთქვათ. შუამავლის თანამიმდევრებიც ასე აკეთებდნენ. კეთილშობილი ომარი შუამავლის თანამიმდევრების ქცევის შესახებ ამ საკითხთან მიმართებაში ასე ამბობს:

„ჩვენ იმის შიშით რომ პროცენტი არ იყოსო, ათი ჰალალი რამისგან ცხრაზე უარი ვთქვით.“ (ალი ელ მუთთაყი, IV, 187/10087).





სწავლულებმა მას შემდეგ, რაც აღიარეს, რომ საეჭვო რამეებზე თავის არიდება შარიათით მიზანშეწონილია, თქვეს რომ იმაზე თავის არიდება, რაც შეიძლება პროცენტთან იყოს დაკავშირებული, ვაჯიბია.

ალლაჰის შუამავალი პროცენტის საკითხს იმდენად დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, რომ ნეჯარნელებთან ხელშეკრულების დადებისას პროცენტზე უარის თქმა პირობად წაუყენა, ბრძანა:

*„ამიერიდან პროცენტის აღებ-მიცემა აკრძალულია. მომავალში პროცენტის ამღები ადამიანი ჩემს მფარველობაში არ იქნება.“* (იხ. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 29-30/3041; ბეიჰაქი, ეს სუნენულ ქუბრა, IX, 202; იბნ ები შეიბე, მუსანნეფი, VII, 426/37015)

იბნ ები შეიბის მუსანნეფში ნეჯრანელების შესახებ დაწერილ სამშვიდობო ცნობაში ნათქვამია:

*„თუკი პროცენტს მოიხმართ, ჩვენს შორის არავითარი სამშვიდობო მოლაპარაკება აღარ იარსებებს.“* (იბნ ები შეიბე, მუსანნეფ, IV, 448/22006)

იმასთან ერთად, რომ შეიძლება ყველამ აღიაროს პროცენტი საზოგადოებისთვის საზიანოა, შეიძლება ზოგჯერ შეიქმნას ისეთი წარმოდგენაც, რომ ის ინდივიდისთვის სასარგებლო რამ არის. როგორც **მეორე ჰადისშია** გამოხატული, იმ ადამიანის სიხარული დიდხანს არ გასტანს, რომელსაც ეჩვენება რომ პროცენტი ქონებას ზრდის, საბოლოოდ, საწინააღმდეგოდ შემოუბრუნდება და ცუდი დასასრული ექნება. მისგან ბარაქა წავა, სიკეთეს ველარ ნახავს. შემდეგ ქონება სხვადასხვა უბედურებებით მცირდება, გაკოტრდება. და ბოლოს ამქვეყნად და საიქიოშიც სიღარიბე ემუქრება.

აიათებში ნაბრძანებია:

***„ხალხის ქონებიდან მონაგარისთვის, ყოველგვარ პროცენტად მიცემული, სარგებელს არ მოიტანს ალლაჰის წინაშე. ხოლო ყოველი გაცემული სავალდებულო მოწყალება, წადილით ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, გაგიორმაგდებათ!“*** (სურა რუმი, აიათი 39).

***„ალლაჰი კრძალავს მევახშეობას და ამრავლებს მოწყალების გაღებას. და ალლაჰს არ უყვარს არც ერთი ურწმუნო და ცოდვილი.“*** (სურა ბაყარა, აიათი 276).

მიუხედავად იმისა, რომ პროცენტი ესოდენ საზიანო და დიდი ცოდვაა, ადამიანთა უმრავლესობას მისი გარეგნული მხარე ატყუებს და მასში ეფლობა. თუმცა როგორც **მესამე ჰადისშია** ნათქვამი, ისეთი დრო მოვა, აღარავინ დარჩება პროცენტის მოუხმარებელი. საზოგადოება ისე გაფუჭდება, რომ ადამიანი თუნდ ეცადოს პროცენტით არ ისარგებლოს, არაფერი გამოუვა. რადგან საზოგადოებაში მცხოვრებ ადამიანს, უეჭველია, ურთიერთობა ექნება ადამიანებთან, სტუმრად წავა, საჩუქარს გასცემს და აიღებს; ქორწილში, დღესასწაულზე წავა, იძულებული იქნება ხელფასი ბანკიდან გამოიტანოს... ამგვარად, პროცენტისგან თავს ვერ იხსნიან.

ასეთ საზოგადოებაში ადამიანები იმ მდგომარეობაში ჩავარდებიან, რომ ჰალალის და ჰარამის დარდიც კი აღარ ექნებათ, რადგან სულები და გულები მთლიანად გაკოტრდება. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ისეთი დრო მოვა, რომ ადამიანი ყურადღებას აღარ მიაქცევს ქონება ჰალალი გზით არის ნაშოვნი თუ ჰარამი გზით.“* (ნესაი, ბუიუ, 2/4451).

აქედან გამომდინარე, არ უნდა ვიფიქროთ, რომ დღევანდელ საზოგადოებაში პროცენტის გარეშე ცხოვრება შეუძლებელია. ასე რომ ყოფილიყო, გამჩენი ღმერთი პროცენტს არ აკრძალავდა. რა თქმა უნდა, პროცენტის გარეშე ცხოვრება შესაძლებელია და ეს მუსლიმების მოვალეობაა; როცა პროცენტი ასეა გავრცელებული, მას ხალხმა სასტიკი ბრძოლა უნდა გამოუცხადოს და იყოს პროცენტისგან შორს მდგომი სუფთა საზოგადოება. შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ისეთი დრო მოვა, რომ აღარავინ დარჩება ისეთი, ვინც პროცენტით არ ისარგებლებს! ადამიანი შეიძლება პირდაპირ არ სარგებლობდეს, მაგრამ მისგან გარკვეულ წილში მაინც გაურევს ხელს..“*





როცა დროის გამო ცუდი მდგომარეობაა, მორწმუნეები უფრო ფრთხილად უნდა მოიქცნენ. წინააღმდეგ შემთხვევაში, პროცენტი რომც არ მოიხმარონ, ის მათ მაინც შეეხება.

**ღმერთო ჩვენო, მუჰამმედის ﷺ მიმდევრები ყოველგვარი ცოდვისგან დაიფარე და წილად გვარგუნე ბედნიერება რათა ცოდვისგან გაწმენდილ და მშვიდ საზოგადოებად ვიქცეთ!**

**ამინ!**

## გ. ალკოჰოლის მიღება

١٤٩. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«كُلُّ مُسْكِرٍ خَمْرٌ وَكُلُّ مُسْكِرٍ حَرَامٌ وَمَنْ شَرِبَ الْخَمْرَ فِي الدُّنْيَا فَمَاتَ وَهُوَ يُدْمِنُهَا لَمْ يَتُبْ لَمْ يَشْرَبْهَا فِي الْآخِرَةِ».

**149.** იბნ ომარის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველაფერი, რაც ადამიანს ათრობს, ალკოჰოლია და ყველაფერი რაც ადამიანს ათრობს, ჰარამია. ადამიანი, რომელიც ამ ქვეყნად ალკოჰოლს მიიღებს და ისე გარდაიცვლება, რომ ამას არ მოინანიებს, საიქიოში (სამოთხის) სასმელს ვერ დალევს.“* (მუსლიმი, ეშრიბე, 73, 77, აგრეთვე იხ. ბუხარი, ეშრიბე, I; აბუ დავუდი, ეშრიბე, 5).



١٥٠. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللهِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَا أَسْكَرَ كَثِيرُهُ فَقَلِيلُهُ حَرَامٌ».

**150.** ჯაბირ იბნ აბდულლაჰის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალკოჰოლური სასმელების ნებისმიერი რაოდენობით მიღება ჰარამია.“* (აბუ დავუდი, ეშრიბე, 5/3681; თირმიზი, ეშრიბე, 3/1865).



١٥١. عَنْ أَبِي الدَّرْدَاءِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: أَوْصَانِي خَلِيلِي صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا تَشْرَبِ الْخَمْرَ فَإِنَّهَا مِفْتَاحُ كُلِّ شَرٍّ».

**151.** აბუ დედრდა ამბობდა: ჩემს საკუთარ სულზე უფრო საყვარელმა შუამავალმა შემდეგი რამ მირჩია:

*„ფრთხილად! ალკოჰოლური დასალევი არ მიიღო, ის ყველა ბოროტებისა და სიავის გასაღებია!“* (იბნ მაჯე, ეშრიბე, 1).



١٥٢. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ يَقُولُ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَعَنَ اللهُ الْخَمْرَ وَشَارِبَهَا وَسَاقِيَهَا وَبَائِعَهَا وَمُبْتَاعَهَا وَعَاصِرَهَا وَمُعْتَصِرَهَا وَحَامِلَهَا وَالْمَحْمُولَةَ إِلَيْهِ».





**152.** იბნ ომარის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, რომ უზენაესმა ალლაჰმა დაწყევლა ალკოჰოლური დასალევი, მისი მსმელი, გამკეთებელი, გამყიდველი, მყიდველი, გადამზიდავი და თავისთან მიმტანი!“* (აბუ დავუდი, ეშრიბე, 2/3674).



١٥٣. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«...وَمَنْ كَانَ يُؤْمِنُ بِاللّٰهِ وَالْيَوْمِ الْآخِرِ فَلَا يَجْلِسْ عَلَى مَائِدَةٍ يُدَارُ عَلَيْهَا بِالْخَمْرِ».

**153.** ჯაბირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელსაც ალლაჰისა და საიქიოს სწამს, (თუნდაც თავად არ სვამდეს) სუფრას, სადაც ალკოჰოლური დასალევი დევს, არ მიუჯდეს.“* (თირმიზი, ედები, 43/2801).



١٥٤. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَجُلًا قَدِمَ مِنْ جَيْشَانَ وَجَيْشَانُ مِنَ الْيَمَنِ فَسَأَلَ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ عَنْ شَرَابٍ يَشْرَبُونَهُ بِأَرْضِهِمْ مِنَ الذُّرَةِ يُقَالُ لَهُ الْمِزْرُ فَقَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَوَ مُسْكِرٌ هُوَ؟» قَالَ:

«نَعَمْ» قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:





«كُلُّ مُسْكِرٍ حَرَامٌ إِنَّ عَلَى اللهِ عَزَّ وَجَلَّ عَهْدًا لِمَنْ يَشْرَبُ الْمُسْكِرَ أَنْ يَسْقِيَهُ مِنْ طِينَةِ الْخَبَالِ» قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللهِ وَمَا طِينَةُ الْخَبَالِ؟» قَالَ:

«عَرَقُ أَهْلِ النَّارِ أَوْ عُصَارَةُ أَهْلِ النَّارِ».

**154.** ჯაბირი გადმოგვცემს:

იემენის ერთ-ერთ ქალაქ ჯეიშანიდან ვინმე ბედუინი ჩამოვიდა და ალლაჰის შუამავალს დასალევის შესახებ შეეკითხა, რომელიც სიმინდისგან მზადდებოდა და სახელად „მიზრი“ ერქვა.

შუამავალმა ჰკითხა:

*„ის მათრობელაა?“*

„დიახ.“

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ყველაფერი, რაც მათრობელაა, ჰარამია. არსებობს უზენაესი ალლაჰის პირობა, რომ ყველა მას, ვინც მათრობელა სასმელს დალევს, ალლაჰი „თინეთულ ჰაბალს“ დაალევინებს.“*

იქ მყოფებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო „თინეთულ ჰაბალი“ რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ჯოჯოხეთის მკვიდრთა ოფლი ან სისხლი და ჩირქია.“* (მუსლიმი, ეშრიბე, 72; აბუ დავუდი, ეშრიბე, 5).

## განმარტებები:

გამჩენ ღმერთს ადამიანები უყვარს და მათი სამოთხეში მოხვედრა სურს. ამის გამო ადამიანის მიერ ჩადენილი ცოდვები არ მოსწონს და ფარულსაც და აშკარასაც კრძალავს. ამგვარადვე,





ყოველგვარი ცოდვის მიზეზსა და გასაღებს ყოველგვარ ალკოჰოლურ დასალევს, თუნდ ბევრს და თუნდ ცოტას, სასტიკად კრძალავს.

ალკოჰოლური დასალევი ადამიანის ბუნების სრულიად საწინააღმდეგო, საზიანო დასალევია. ალლაჰის შუამავალს ისრას ღამეს ორი ფინჯანი შესთავაზეს. ერთი ღვინოთი იყო სავსე, მეორე — რძით. მან ერთი შეხედვით რძიანი ფინჯანი ამოირჩია. (თუმცა მისთვის შეთავაზებული ღვინო ჩვენთვის ნაცნობი ღვინო არ იყო, ის სამოთხის ღვინო იყო და თანაც ალკოჰოლური დასალევი დედამიწაზე ჯერ კიდევ არ იყო აკრძალული).

ამაზედ ჯებრაილმა ბრძანა:

„დიდება ალლაჰს, რომელმაც შენ ადამიანის ბუნებისთვის შესაფერის რამისკენ მიგმართა. ღვინით სავსე ჭიქა რომ აგეღო, შენი მიმდევრები უკუღმართობაში ჩაცვივდებოდნენ.“ (მუსლიმი, იმანი, 272; ეშრიბე, 92; აგრეთვე იხ. ბუხარი, თეფსირი, 17/3, ეშრიბე, 1, 12; ნესაი, ეშრიბე, 41).

როგორც ჰადისიდან ჩანს, ჭეშმარიტება სიფხიზლე და სერიოზულობაა. გონებადაბინდული და სიამოვნებისგან მოთენთილი ყოფნა მიღებული არ არის. სიფხიზლის უარყოფისას დასასრული საყოველთაოდ უკუღმართობაში ჩავარდნაა. ასე, რომ ვინც არ გაითავისებს ალკოჰოლური დასალევის ბუნებას, შეუძლებელია უკუღმართობაში არ ჩავარდეს.

ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალი ალკოჰოლურ დასალევს ისლამამდეც არ გაჰკარებია. ერთ დღეს მას ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ისლამის მოსვლამდე ალკოჰოლური დასალევი არ დაგილევიათ?“

მან უპასუხა:

*„არა! მე წიგნი და რწმენა თუნდაც არ მცოდნოდა, ვიცოდი, რომ უმეცარი ადამიანების ნამოქმედარი ურწმუნოება იყო.“* (დიარბექირი, 1, 254-255; ალი ელ მუთტაქი, 35439).

ისლამამდელ პერიოდში აბდულმუტტალიბმა, აბუ ტალიბმა, აბუ ბაქრმა და ოსმანმა შეამჩნიეს, რომ ალკოჰოლური დასალევი ადამიანის ბუნების შესაბამისი არ იყო და ის პირთან აღარ მიუტანიათ. მას ოჯახის წევრებსა და ბავშვებსაც კი უკრძალავდნენ.

იმის გამო, რომ იმ დროის ადამიანები დასალევზე მიჯაჭვულნი იყვნენ, გამჩენ ღმერთს ის უცებ არ აუკრძალავს, მისი აკრძალვა ეტაპობრივად განხორციელდა. ვინაიდან, ის რომ უცებ აკრძალულიყო, ადამიანთა უმრავლესობა ამას შეეწინააღმდეგებოდა. ძვირფასი აიშე ასე გადმოგვცემს:

„ჰალალისა და ჰარამის შესახებ კანონები მას შემდეგ იქნა მოვლენილი, რაც ადამიანები ისლამს სრულად მიეჩვივნენ. თუკი პირველსავე ეტაპზე ალკოჰოლის დალევის ამკრძალავი აიათი მოევლინებოდა ხალხი იყტოდნენ:

„ჩვენ დასალევზე არაფრით ვიტყვით უარს!“

ან პირველად რომ მოვლენილიყო ბრძანება:

„არ იმრუშოთ!“

ადამიანები იმგვარადვე იტყოდნენ:

„მრუშობას თავს არაფრით დავანებებთ!“ (ბუხარი, ფედაილულ ყურანი, 6).

ადამიანის ეს ბუნება გათვალისწინებულ იქნა და დასალევი ეტაპობრივად იქნა აკრძალული.

პირველად მექქაში შემდეგი აიათი იქნა მოვლენილი:

***„ხურმის ნაყოფიდან და ვაზიდან თქვენ იღებთ სასმელს და კეთილ სარჩოს. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის!“*** (სურა ნაჰლი, აიათი 67).

ეს აიათი გვამცნობს, რომ ყურძნისა და ხურმისგან კარგი საკვები და მათრობელა რამეები მზადდება და გვაგრძნობინებს, რომ მათრობელა რამ არ შეიძლება კარგად და მიღებულად ჩაითვალოს და მინიშნებულია, რომ ის მომავალში აიკრძალება.





ჰიჯრის შემდეგ მედინაში ადამიანების მიერ შუამავალზე დასმულ შეკითხვებს უდიდესმა ალლაჰმა აიათით ასეთი პასუხი გასცა:

***„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი.“*** (სურა ბაყარა, აიათი 219).

ამ აიათის მოვლენის შემდეგ მუსლიმთა უმრავლესობამ ალკოჰოლურ დასალევზე უარი თქვა.

ერთ დღეს შუამავლის ერთმა თანამიმდევარმა, როდესაც საღამოს ლოცვას ასრულებდა, აიათი შეცდომით წაიკითხა. ამაზედ შემდეგი აიათი იქნა მოვლენილი:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი, სანამ არ გააცნობიერებთ რას ამბობთ.“*** (სურა ნისა, აიათი 43).

ამის შემდეგ მუსლიმებს შორის ალკოჰოლური სასმელის მომხმარებელნი საკმაოდ შემცირდნენ. როცა ლოცვას დააპირებდნენ, შუამავლის დავალებით ერთი ადამიანი ხალხს მოუწოდებდა:

„მთვრალები ლოცვას არ მიუახლოვდეთ!“

მუსლიმები უკვე მზად იყვნენ ალკოჰოლური სასმელის ასაკრძალავად.

რაღაც დროის შემდეგ, მუსლიმების უმრავლესობამ ალკოჰოლურ დასალევზე უარი თქვეს. ზოგიერთები კი დასალევის გამო უსიამოვნო მდგომარეობაში ვარდებოდნენ. კეთილშობილი ომარი ღმერთს ევედრებოდა:

„ჩემო ალლაჰო! ალკოჰოლური დასალევის შესახებ აშკარა და კატეგორიული განცხადება გვიბრძანე!“

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი, აზარტული თამაშები, კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას, ეგების ნეტარნი იქმნეთ***

***თქვენ! უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა?!“*** (სურა მაიდე, აიათები 90-91).

ალლაჰის შუამავალმა კეთილშობილი ომარი მოიხმო, ეს აიათები წაუკითხა და იქ, რომ მიაღწია, სადაც ნათქვამია: ***„უკვე თავი ანებეთ არა?!“*** ომარმა თქვა:

„შევწყვიტეთ! შევწყვიტეთ, ღმერთო!“ კეთილშობილ ომართან ერთად მუსლიმებმაც გაიმეორეს:

„ალკოჰოლურ დასალევზე, აზარტულ თამაშებზე უკვე უარი ვთქვით, ღმერთო ჩვენო!“

ამ აიათების მოვლინებისთანავე, ალლაჰის შუამავლის ბრძანებით, ერთმა მაცნემ დაიძახა:

„იცოდეთ, ალკოჰოლური დასალევი ჰარამად დაწესდა!“

მედინას ქუჩებში ნიაღვარივით მიედინებოდა რუმბებიდან და დოქებიდან გადაღვრილი ალკოჰოლური დასალევი. (იხ. აჰმედი, 1, 53; II, 351; ნესაი, ეშრიბე, 1-2; ჰაქიმი, II, 305/3101).

ენესი ﵁ გადმოგვცემს:

აბუ ტალჰას სახლში გამართული სუფრის დროს ალკოჰოლი ჰარამად დაწესდა. ალლაჰის შუამავალმა ეს ერთ თანამიმდევარს უბრძანა, მან კი დანარჩენ ადამიანებს გააგებინა. როცა ჩვენ სახლში ვიმყოფებოდით, მაცნე თანამიმდევრის ხმა მოგვესმა. აბუ ტალჰამ თქვა: „გარეთ გადი ერთი და ნახე, ეს რა ხმაა?“

გავიხედე და რომ შემოვბრუნდი, ვთქვი:

„ერთი მაცნე იძახის: „ყურადღებით იყავით, ალკოჰოლური დასალევი ჰარამად დაწესდა!“

მე მითხრა: „თუ ასეა წადი და ის გადაღვარე!“

იმ წუთიდან მედინის ქუჩებში ალკოჰოლურმა დასალევმა დაიწყო დინება. (ბუხარი, თეფსირი, 5/11).





ამის შემდეგ მუსლიმებმა, რომლებსაც ხელში ღვინო ეჭირათ და სვამდნენ, მაშინვე გადაღვარეს. ამის შემდეგ აღარ დაულევიათ. ალკოჰოლურ დასალევს შეხედეს როგორც რწმენისგან შორს მდგომ უკუღმართობას. მაგალითად, აბუ მუსა ასე ამბობდა:

„ჩემი გადასახედიდან რა ალკოჰოლური დასალევი დაგილევია, რა ალლაჰი მიგიტოვებია და ამ სვეტისთვის გიცია თაყვანი, მნიშვნელობა არა აქვს (ორივე მათგანი ერთნაირი ხარისხის ცოდვაა).“(ნესაი, ეშრიბე, 42/5661).

აქედან გამომდინარე, ყველა მათრობელა დასალევისგან თავი შორს უნდა დავიჭიროთ. ალლაჰის შუამავალი **პირველ ჰადისში** გვამცნობს, რომ ყველაფერი რაც მათრობელაა, ყველა ალკოჰოლური სასმელი ჰარამია. ე. ი. სახელის გამოცვლა მნიშვნელოვანი არ არის. ზოგიერთი ადამიანის ნათქვამი: „ჰარამი ღვინოა; ჩვენ რომ ვსვამთ, იმის სახელი ღვინო არ არის და ჰარამი არ არის.“ ალლაჰის შუამავალი ამაზე მისანიშნებლად ამბობს:

*„ჩემი მიმდევრებისგან ადამიანების ერთი ნაწილი ღვინოს სხვადასხვა სახელს დაარქმევს და ისე დალევს.“* (ნესაი, ესრიბე, 41/5656. აგრეთვე იხ. ბუხარი, ედაჰი, 3; იბნ მაჯე, ფითენი, 22).

აქედან გამომდინარე, ადამიანები, რომლებიც ცდილობენ სხვადასხვა მიზეზით ალკოჰოლური დასალევი შარიათით დაშვებულად გამოაცხადონ, საკუთარი თავის შეცდენის მეტს არაფერს აკეთებენ.

მეორე მხრივ, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ვინც ალკოჰოლურ დასალევს სვამს და ამის მოუნანიებლად მოკვდება, სამოთხის სასმელს ველარ დალევს. თუმცა სხვა ჰადისში ნათქვამია, რომ ალკოჰოლური დასალევის მსმელები სამოთხეში ვერ შევლენ. (ნესაი, ზექათი, 69/2560).

იმაზე ფიქრით, რომ სამოთხეში ღვინოა, ამქვეყნდ ღვინოზე კარგი თვალით შეხედვა სწორი არ არის. სამოთხის ღვინოსა და ამქვეყნიურ ღვინოს სახელის გარდა არაფერი აქვთ საერთო. ამქვეყნიური ღვინო ადამიანს ათრობს და მას ყოველგვარი ცოდ-

ვის ჩადენისკენ უბიძგებს, სამოთხისეულ ღვინოს კი მათრობელა და ადამიანის შემარცხვენელი თვისებები არ ახასიათებს.

ალკოჰოლური დასალევის აკრძალვა ცოტა და ბევრ რაოდენობასთან არ არის დაკავშირებული.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ის, რისი ბევრი რაოდენობაც მათრობელაა, მცირეც აკრძალულია. ამიტომაც არ უნდა მოგვატყუოს ნათქვამმა: „არაფერი იქნება, თუ იმდენს დავლევთ, რომ არ დავთვრეთ." საზომი სრულიად ნათელია. რაც ბევრი ათრობს, მცირეც ჰარამია. ჩვენს რელიგიის მიზანია ცოდვისკენ მიმავალი ყველა გზა გადაკეტოს. ცხოვრების პრაქტიკაში გაუტარებელი თეორიული ამოხსნები ციხეს ვერ აიღებს. აკრძალვებზე დაუმორჩილებელი ადამიანები, დიდ ცოდვებს სჩადიან და დიდი სასჯელი ელოდებათ. ეს იმის გამო კი არ არის, რომ ჩვენი რწმენა ადამიანებს დიდ მნიშვნელობას არ ანიჭებს, პირიქით, ის კაცობრიობას უდიდესი თანაგრძნობითა და გულისხმიერებით იკრავს გულში.

ისლამის სწავლების მიხედვით, ალკოჰოლური სასმელების მიღებისთვის ამქვეყნიური სასჯელი 40 თუ 80 შოლტის დაკვრაა. ამის მიზანი კი ისაა, რომ სიმთვრალეს გზა არ გაეხსნას და უარი ითქვას ალკოჰოლური სასმელის დალევაზე, რომელსაც ზიანის მეტი არაფერი მოაქვს. (აბუ დავუდი, ჰუდუდი, 35/4478).

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან მიიყვანეს კაცი, რომელსაც ალკოჰოლური სასმელი ჰქონდა დალეული. ალლაჰის შუამავალმა დამსწრეთ უთხრა, კაცისთვის საკადრისი სასჯელი მიეცათ. ცოტა ხნის შემდეგ იქ მყოფებმა დამნაშავე გაკიცხეს:

„ალლაჰმა შეგარცხვინოს და შეგაჩვენოს!"

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„არა, მის შესახებ ამგვარი არაფერი თქვათ და ეშმაკს არ დაეხმაროთ!"* (ბუხარი, ჰუდუდი, 4; აბუ დავუდი, ჰუდუდი, 35; 36).

დასჯის შემდეგ, შუამავლის თანამიმდევრებმა იმისათვის, რომ გონს მოსულიყო, ცოდვილს უთხრეს:





„ალლაჰს რატომ არ მოერიდე ან რად არ შეგეშინდა მისი? ალლაჰის შუამავლის არ შეგრცხვა?“ — უსაყვედურეს და გაუშვეს. გულისხმიერების მაგალითმა — შუამავალმა ﷺ მისი წასვლის შემდეგ ღმერთს შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო, ის შეიწყალე! ჩემო ალლაჰო, მას მოწყალედ მოექეცი!“* (აბუ დავუდი, ჰუდუდი, 35/4476).

აქ ალლაჰის შუამავლის მიერ მისი მიმდევრებისადმი გულისხმიერებას ადევნებთ თვალს. ჰარამების აკრძალვაც მათდამი გულისხმიერების გამო არ არის?!

ალლაჰის შუამავალმა ალკოჰოლური დასალევის ჰარამად დაწესების საოცრება **მესამე ჰადისში** ასე გამოხატა:

*„ფრთხილად ალკოჰოლური სასმელი არ დალიოთ, რადგან ის ყველა სიავის გასაღებია!“*

შუამავალმა თებუქში გამართული საუბრისას ბრძანა:

*„ალკოჰოლი არის სასმელი, რომელიც ცოდვის ყველა სახეობას ერთად კრებს.“* (ვაქიდიდ, III, 1016).

ალკოჰოლური დასალევი ინდივიდისთვისაც და საზოგადოებისთვისაც დიდი არეულობის მიზეზია. ალკოჰოლური სასმელის მიღება გონების ანგელოზებზე საწინააღმდეგოდ მოქმედებს. ასე, რომ რადგან სააქაოსა და საიქიოსკენ მიმართული ყველა საკითხი მხოლოდ გონებით განხორციელდება, ადამიანი გონებას რომ კარგავს, ვერც წარმოიდგენს ისეთ ცოდვებს სჩადის.

ადამიანმა ჩადენილი ცოდვები რომ გაანალიზოს, დაინახავს, რომ ყველა უგულისყურობის წამს აქვს ჩადენილი. ცოდვაში ჩავარდნისთვის უგულისყურობა ამდენად ზეგამვლენი თუ იქნება, იმის წარმოდგენა სულაც არ არის ძნელი, სიმთვრალე ადამიანს დიდი ცოდვების ჩადენისკენ უბიძგებს.

ალკოჰოლური დასალევი, აზარტული თამაშები და სხვა, რაც ადამიანს მატერიალურად და მორალურად ათრობს, კაცობრიობის მარადიული მტრის — ეშმაკის ხელში ყველაზე ეფექტუ-





რი იარაღია, ამიტომ ადამიანი სანამ ამათგან შორს არ იდგება, ხსნის მოპოვებას ვერ შეძლებს. ეშმაკი ალკოჰოლური სასმელის და აზარტული თამაშების გზით ადამიანებს შორის სიძულვილს, შურს და მტრობას თესავს. მათ ალლაჰის ხსენებას, ლოცვის შესრულებას და ღვთისმსახურებას ჩამოაშორებს და საიქიოს ღარიბებად აქცევს. მოკლედ, ასეთები სააქაოშიც და საიქიოშიც უბედური ადამიანები იქნებიან. აქედან გამომდინარე, ორივე მხარეში ხსნის გზა ალლაჰის აკრძალული ცოდვების უარყოფაზე გადის.

მსოფლიო ჯანდაცვის ორგანიზაციამ ოცდაათ ქვეყანაში, მათ შორის თურქეთშიც, ჩაატარა გამოკვლევა, რომლის შედეგადაც დამტკიცდა, რომ დანაშაულებების 85% (ამათგან 60-70% ოჯახს უბრუნდება), აგრესიის 50%, საშინელი შემთხვევების 50%, მეუღლეების ცემის 70%, სამუშაოზე გამოუცხადებლობის 60% და სულიერი ავადმყოფობის 40-50% ალკოჰოლისგან მომდინარეობს.

ალკოჰოლის მომხმარებლების შვილებსაც ბევრი ზიანი და დანაკარგი აქვთ. ალკოჰოლის მოყვარულთა შვილების 90%-ში ვლინდება გონებრივი სისუსტე. ლოთ ქალს ფიზიკური ნაკლის მქონე შვილი რომ გაუჩნდეს, რისკი 35%-ს უდრის. ეს რისკი იქიდან მომდინარეობს, რომ როცა დედები ალკოჰოლს სვამენ, ბავშვები დედის მუცელში ალკოჰოლის ზემოქმედების ქვეშ არიან. ალკოჰოლი აბრკოლებს დედის მუცელში ნაყოფის ჩამოყალიბებასა და დაბადების შემდეგ განვითარებას. იგი ბავშვის გონებრივ ჩამორჩენილობას, ტანდაბლობას და სხვა სიმახინჯეს იწვევს.

ლოთი ადამიანების შვილები მუდმივად დაძაბულ ოჯახურ გარემოში ცხოვრობენ და მათი მგრძნობელობის დეგრადაციისა და ცუდი ქცევების რისკი უფრო მეტად იზრდება. აქედან გამომდინარე, ამ ბავშვების უმრავლესობა სკოლასა და ცხოვრებაშიც წარუმატებელია.

ავტოავარიები, თვითმკვლელობები, დანაშაულზე წაქეზება, ოჯახის დანგრევა, პროფესიული წარუმატებლობა და სხვადასხვა ეკონომიური დანაკარგები ალკოჰოლის მიღებისგან მომდინა-





რეობს. ალკოჰოლი, რომელსაც ადამიანის გონება ატროფიისკენ მიჰყავს, ადამიანის შეხედულებასა და ფიქრებს ანგრევს, ქონებასაც ანადგურებს. ამასთან ერთად ოჯახებს ანგრევს, შთამომავლობას ხრწნის, სოციალურ ავტორიტეტს კარგავს, რადგან ის ყველა ცოდვისა და ბოროტების სათავეა.

კეთილშობილი ოსმანი გადმოგვცემს ერთ ამბავს, სადაც მოცემულია, რომ ალკოჰოლი ყველა სიავის გასაღებია.

„ალკოჰოლს ერიდეთ, რადგან ის ყველა ბოროტებისა და საზიზღრობის სათავეა. ადრეულ პერიოდში იყო ერთი კაცი, რომელსაც თავი ღვთისმსახურებისთვის ჰქონდა მიძღვნილი. ერთმა ბოროტმა ქალმა მას გული გაუწყალა. თავისი მოსამსახურე გაუგზავნა და შეუთვალა:

„მოწმედ გიხმობთო.“

ღვთისმსახური კაცი, მოწმეობისთვის თავი რომ არ აერიდებინა, მოსამსასხურეს გაჰყვა. სახლში შესვლისთანავე მოსამსახურემ კარი ჩაკეტა. კაცი ულამაზესი ქალის წინაშე აღმოჩნდა. ქალის გვერდით ბავშვი იდგა და ერთიც ღვინით სავსე ბოთლი. ქალმა უთხრა:

„ღმერთმანი, შენთვის მოწმეობის გასაწევად არ დამიძახია. იმისთვის დაგიძახე, რომ ჩემთან იყო, ან ამ ღვინისგან ერთი ფიალა დალიო, ან კიდევ ეს ბავშვი მოკლა“. გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილმა კაცმა თავისთვის ყველაზე იოლი გამოსავალი ამოირჩია და თქვა:

„ამ სასმელისგან ერთი ფიალა მომეცი.“

ქალმა მას ღვინით სავსე ფიალა გაუწოდა. დალია კაცმა და უთხრა:

„ცოტა კიდევ დამისხი!“

კაცმა სასმელი რომ დალია, დიდი ხანი არ გასულა, ქალთან იმრუშა, ბავშვიც მოკლა. აი, ამის გამო ალკოჰოლს ერიდეთ! ღმერთმანი, ადამიანთან რწმენა და ლოთობა ერთად ვერ იქნება.

გეშინოდეთ, პირველმა მეორეს არ დაგაშოროთ.“ (ნესაი, ეშრიბე, 44/5664).

ე. ი. ლოთობა თუ მონანიებული არ იქნება, რწმენას აზიანებს. მონანიებისას კი სრულყოფილი რწმენა ადამიანს ალკოჰოლისგან კურნავს, რადგან ალლაჰის მორწმუნე ადამიანისთვის ამ ეშმაკისეული საქმის კეთება დიდი სირცხვილია. თან ალლაჰის რწმენა და თან მის ბრძანებაზე დაუმორჩილებლობა მიზანშეუწონელი საქციელია. ეს მდგომარეობა ჰადისში შემდეგნაირადაა გამოხატული:

*„ადამიანი, რომელიც მრუშობს, იმ მომენტში მორწმუნე არ არის; ალკოჰოლის მიმღები ადამიანი ალკოჰოლის მიღების მომენტში მორწმუნე არ არის; ქურდი ქურდობის მომენტში მორწმუნე არ არის.“* (ბუხარი, მეზათინი, 30; თირმიზი, იმანი, 11/2625; ნესაი, ეშრიბე, 42/5657).

ქვემოთ მოცემული ჰადისი გვიჩვენებს, ალკოჰოლი, რომელიც ადამიანს ყველაზე ძვირფას საგანძურს — რწმენას აშორებს, მას კიდევ რა დიდი უბედურებისკენ მიერეკება:

*„ალკოჰოლი ყველა სასიზღრობისა და უსირცხვილობის სათავე, დიდი ცოდვებისგან უდიდესია. ის, ვინც მას დალევს, დედასთან, დეიდასთან და მამიდასთანაც იმრუშებს.“* (ჰეისემი, V, 67).

იმისათვის, რომ მისი მიმდევრები ალკოჰოლს ჩამოაშოროს, ალლაჰის შუამავალი მძიმე გამოხატულებებს იყენებს, მასთან დაკავშირებულ ყველაფერს კრძალავს. **მეოთხე ჰადისში** გვამცნობს, რომ ალლაჰი წყევლის ალკოჰოლს, მის მსმელს, გამყიდველს, ამღებს, დამმზადებელს, გადამზიდავს და თავისთან წამღებს. სხვა თქმულებაში ალკოჰოლის დამზადების ადგილი, მჩუქებელი, საფასურის გადამხდელი და მონაგები დაწყევლილია.

ე. ი. ალკოჰოლის ბოროტებისგან თავის დასაცავად მისკენ მიმავალი ყველა გზის დაკეტვა, მასთან დაკავშირებული ყველაფრისგან შორს დგომა აუცილებელია, რაც ინდივიდისა და თან საზოგადოების კეთილდღეობისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი მოვალეობაა.





ალკოჰოლის გამო დაწყევლილი ადამიანის ღვთისმსახურებასაც საფრთხე ემუქრება.

აქედან გამომდინარე, მორწმუნე, რომელსაც ალლაჰი და საიქიო სწამს, ალკოჰოლს სასტიკად უნდა ერიდოს. არ უნდა დაჯდეს სუფრასთან, სადაც ალკოჰოლიანი სასმელი დევს. ქორწილი და სხვა დღესასწაულები არ უნდა მოაწყოს ისლამის წესების გაუთვალიწინებლად და ამ წესების შეუსაბამო დღესასწაულებში არ უნდა მიიღოს მონაწილეობა. ამ საკითხთან დაკავშირებით არავის გულის ტკენას არ უნდა მოერიდოს და უნდა უსაყვედუროს სხვებსაც, რატომ მიიღეს მასში მონაწილეობა, რათა მათ შეცდომებს მიახვედროს. წინააღმდეგ შემთხვევაში, ცოდვილს გული არ ვატკინოო, ალლაჰის სატანჯველს დაიმსახურებს. სააქაოს ყველაზე დიდი გულუბრყვილობა ეს არის.

ალლაჰის ბრძანებაზე დაუმორჩილებლობის შედეგი ამქვეყნად ხომ ბევრი ზიანის თავს დატყდომა და საიქიოშიც სატანჯველის მიღებაა.

**მეექვსე ჰადისში** ალკოჰოლის მსმელებს ჯოჯოხეთი და მძიმე სასჯელი ელოდებათ. ის, ვინც სააქაოში წაბილწულ დასალევს ეტანება, რა თქმა უნდა საიქიოშიც ჭუჭყიან დასალევს მიიღებს სასჯელად, რადგან სასჯელი დანაშაულის მიხედვითაა. ალკოჰოლური დასალევის მსმელებს ჯოჯოხეთში მოხვედრილთა დამწვარი კანიდან მომდინარე ოფლი, სისხლი და ჩირქი, ადამიანი ამქვეყნად მის ნახვასაც რომ ვერ აიტანს, მათ ისეთი სასჯელი ელოდებათ.

## დ. მრუშობა

١٥٥. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهَا أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«يَا أُمَّةَ مُحَمَّدٍ مَا أَحَدٌ أَغْيَرَ مِنَ اللهِ أَنْ يَرَى عَبْدَهُ أَوْ أَمَتَهُ يَزْنِي! يَا أُمَّةَ مُحَمَّدٍ لَوْ تَعْلَمُونَ مَا أَعْلَمُ لَضَحِكْتُمْ قَلِيلًا وَلَبَكَيْتُمْ كَثِيرًا».

**155.** მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშეს  გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მუჰამმედის მიმდევრებო! არ არსებობს ადამიანი, ვინც ალლაჰის ისეთ უკმაყოფილებას იმსახურებდეს, ვიდრე მრუში მამაკაცი ან ქალი. მუჰამმედის მიმდევრებო! თქვენ ის რომ იცოდეთ, რაც მე ვიცი, ცოტას იცინებდით და ბევრს იტირებდით.“* (ბუხარი, ნიქაჰი, 107).



١٥٦. عَنْ بُرَيْدَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ لِعَلِيّ:

«يَا عَلِيُّ لَا تُتْبِعِ النَّظْرَةَ النَّظْرَةَ فَإِنَّ لَكَ الْأُولَى وَلَيْسَتْ لَكَ الْآخِرَةُ».

**156.** ბურეიდეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა კეთილშობილ ალის ასე მიმართა:

*„ალი, ჰარამს თუ ერთს დაინახავ, მიბრუნდი და წადი, მეორედ არ შეხედო! ვინაიდან, პირველი შეხედვა გეპატიება, მაგრამ მეორე შეხედვა — არა (ცოდვაა).“* (აბუ დავუდი, ნიქაჰი, 42-43/2149; თირმიზი, ედები, 28/2777; ჰეისემი, VIII, 63).



١٥٧. عَنْ أَبِي أُمَامَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَا مِنْ مُسْلِمٍ يَنْظُرُ إِلَى مَحَاسِنِ امْرَأَةٍ أَوَّلَ مَرَّةٍ ثُمَّ يَغُضُّ بَصَرَهُ إِلَّا أَحْدَثَ اللّٰهُ لَهُ عِبَادَةً يَجِدُ حَلَاوَتَهَا».

**157.** აბუ უმამეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:





*„ვისი თვალებიც ლამაზ ქალს შეხედავს და მაშინვე მისგან მიაბრუნებს, ალლაჰი მას გულში რწმენის სიტკბოებას შეაგრძნებინებს და ღვთისმსახურების მადლს უწყალობებს.“* (აჰმედი, V, 264; ჰეისემი, VIII, 63).



١٥٨. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا أَنَّهُ سَمِعَ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«لَا يَخْلُوَنَّ رَجُلٌ بِامْرَأَةٍ وَلَا تُسَافِرَنَّ امْرَأَةٌ إِلَّا وَمَعَهَا مَحْرَمٌ» فَقَامَ رَجُلٌ فَقَالَ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ اكْتُتِبْتُ فِي غَزْوَةِ كَذَا وَكَذَا وَخَرَجَتِ امْرَأَتِي حَاجَّةً؟» قَالَ:

«اذْهَبْ فَحُجَّ مَعَ امْرَأَتِكَ».

**158.** იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„არც ერთი მამაკაცი (შარიათით აკრძალულ) ქალთან მარტო არ დარჩეს! არც ერთმა ქალმა შარიათით ნებადართულ პიროვნების გარეშე მოგზაურობაში არ წავიდეს!“*

მაშინ ერთი კაცი ადგა და შეეკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! მე ლაშქრობაში წასვლას მარტო, ვაპირებ, ჩემი ცოლი კი — ჰაჯობაზე წასვლას, (როგორ მოვიქცე)?!“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„წადი, ცოლთან ერთად ჰაჯობა შეასრულე!“* (ბუხარი, ჯიჰადი, 140; ნიქაჰი, III, მუსლიმი, ჰაჯი, 424; აჰმედი, 1, 222. აგრეთვე იხ. თირმიზი, რადა, 15-17; ფითენი, 7).





## განმარტებები:

მრუშობა თავიდანვე, მორალისა და სამართლის თვალსაზრისით და სხვა რელიგიების შესაბამისად, სრულიად მცდარ და სამარცხვინო ქცევად ითვლება და ისლამმაც ის დიდ ცოდვად ცნო.

გამჩენ ღმერთს ადამიანები ძალიან უყვარს და ამგვარ საზიზღრობაში მათ ჩავარდნას არ ისურვებს. ისე, როგორც **პირველ ჰადისშია** გამოხატული, არავინ არსებობს, ვინც ალლაჰზე მეტად დასჯის ადამიანს. ისე, როგორც ადამიანი თავისი ახლობლის მრუშობის გამო ეჭვიანობს, არ მოსწონს მისი საქციელი და სწყინს, გამჩენ ღმერთს ადამიანებზე მეტად სურს ამ სამარცხვინო საქმეს ჩამოაშოროს, რომ ისინი ცოდვამ არ შეიპყროს. ამ მიზეზით ცოდვები სასტიკად აკრძალა, მათი ჩამდენები გააფრთხილა, რომ ამისთვის საშინელი სასჯელი ელოდებოდათ. იმის გამო, რომ ღმერთი მოწყალეა, ცოდვებიც და სასჯელიც თავიდანვე გვამცნო, ადამიანებმა ზომები უნდა მიიღონ და მათ ჩადენას უნდა ერიდონ.

მრუშობა ისეთი სამარცხვინო ცოდვაა, რომ უდიდესმა ღმერთმა მისი არა მარტო ჩადენა არამედ, მისკენ თვალით გახედვაც აკრძალა.

აიათში ნაბრძანებია:

وَلَا تَقْرَبُوا الْفَوَاحِشَ مَا ظَهَرَ مِنْهَا وَمَا بَطَنَ

***„და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც“*** (სურა ენლამი, აიათი 151).

وَلَا تَقْرَبُوا الزِّنٰىٓ اِنَّهُ كَانَ فَاحِشَةً وَسَٓاءَ سَبِيلًا

***„და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გ ზაა“*** (სურა ისრა, აიათი 32).





ე. ი. არ უნდა მიუახლოვდე არც ერთ გზასა და საშუალებას, რომელიც მრუშობას უმზადებს საფუძველს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, რაოდენ დიდ სასჯელს უმზადებს ღმერთი მრუშს და შემდეგ ბრძანებს: *„თქვენ რომ იცოდეთ ის, რაც მე ვიცი, ცოტას იცინებდით და ბევრს იტირებდით.“* ალლაჰის შუამავალს ამ სიტყვებით სურდა ეთქვა: ის, რომ იცოდეთ ალლაჰის აკრძალვების დარღვევის შემთხვევაში რა სასჯელი გელოდებათ, განკითხვის დღეს რა სუნი დატრიალდება, ბევრს იტირებდით და ცოტას იცინებდით.

გამჩენი ღმერთი ადამიანების ცოდვებით უკმაყოფილოა, ამიტომაც უნდა ისინი ნამუსიანი და უმწიკვლო იყვნენ. ძალიან ბევრი აიათი ეხება ამ საკითხს. ნამუსის და უმწიკვლოების დაცვა ყურანში მუსლიმი მამაკაცისა და ქალის ყველაზე მნიშვნელოვან მოვალეობათაგანია.

ალლაჰის შუამავალი თავის ვედრებებში სხეულის ორგანოების სიავისკენ მიმართვისა და მათი საშუალებით ცოდვაში ჩავარდნისგან ალლაჰს ეფარებოდა. მის მიმდევრებს შემდეგ რამეს ახარებს:

*„ვინც მომცემს სიტყვას, რომ ენას, უმწიკვლოებასა და ნამუსს დაიცავს, მას პირობას ვაძლევ, რომ სამოთხეში მოხვდება.“* (ბუხარი, რიქაქი, 23).

საოცარია ქვემოთ მოცემული ამბავი, რომელიც მოგვითხრობს როგორ იხსნა გაფრთხილებამ ახალგაზრდა ცოდვაში ჩავარდნისგან:

„ერთი ახალგაზრდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, ნებას დამრთავ ვიმრუშო?“

იქ მყოფები მაშინვე მისცვივდნენ მას და უსაყვედურეს: „გაჩუმდი, გაჩუმდიო!“

შუამავალმა ბრძანა:

*„მომიახლოვდი!“*

ახალგაზრდა მივიდა და ახლოს დაჯდა.

ალლაჰის შუამავალმა მას ჰკითხა:

*„ამგვარ რამეს დედაშენისთვის ისურვებ?“*

ახალგაზრდამ უპასუხა:

„ალლაჰმა შენს გზაზე თავის განწირვა მიწყალობოს, ღმერთმანი არ ვისურვებ, ალლაჰის შუამავალო!“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„სხვებიც არ ისურვებენ ასეთ რამეს თავიანთი დედებისთვის.“*

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა იგივე შეკითხვა ქალიშვილის, დის, მამიდის, დეიდის მიმართებაში დაუსვა. ახალგაზრდამ ყველას უპასუხა:

„ალლაჰმა შენს გზაზე თავის განწირვა მიწყალობოს, ღმერთმანი არ ვისურვებ, ალლაჰის შუამავალო!“

ალლაჰის შუამავალიც იმეორებდა: „*სხვა ადამიანებიც ახლობლებისთვის ასეთ რამეს არ ისურვებენ*“. საუბრის ბოლოს ხელი ახალგაზრდას მხარზე დაადო და დალოცა:

*„ჩემო ალლაჰო! ამას ცოდვები მიუტევე, მისი გული სისუფთავითა და უმწიკვლოებით დაიცავი!“*

ახალგაზრდას ამის შემდეგ ამგვარი სურვილი აღარ გაჩენია.“ (აჰმედი, V, 256-257; ჰეისემი, I, 129).

მეორე მხრივ, ალლაჰის შუამავალი ადამიანებს სიტყვას ართმევდა, რომ მრუშობასა და მისკენ მიმართულ არანაირ ქმედებას არ მიუახლოვდებოდნენ და უმწიკვლოებას დაიცავდნენ. ძვირფასი აიშე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი შეთანხმებისას ქალებს ხელს არ ართმევდა, მხოლოდ მისალმებით შემოიფარგლებოდა და ქვემოთ მოცემულ აიათში განსაზღვრულ პირობებს უყენებდა:

***„ჰეი, შუამავალო! თუ მოვლენ შენთან მორწმუნე ქალები, რომლებიც შემოგფიცავენ, რომ არავის ეთაყვანებიან, გარდა ალლაჰისა, არ მოიპარავენ, არ იმრუშებენ, არ მოკლავენ შვილე-***





***ბს, ტყუილს არ იტყვიან თავისი გაკეთებული საქმეების შესახებ, არ იჭორავებენ და არ გეურჩებიან არანაირ კეთილ საქმეში, ირწმუნე მათი და სთხოვე ალლაჰს მათთვის პატიება. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია.“*** (სურა მუმთეჰინე, აიათი 12).

ქალს, რომელიც ამ პირობებს მიიღებდა, ალლაჰის შუამავალი ეტყოდა:

„*კარგი, შევთანხმდით!*“

არა, ღმერთმანი, მისი ხელი შეთანხმებისას უცხო ქალის ხელს არ შეხებია. ალლაჰის შუამავალი ქალებს მხოლოდ ამ სიტყვებით უთანხმდებოდა:

„*შენ ამ აიათში მოცემული პირობებით შეგითანხმდი.*“ (ბუხარი, თეფსირი, 60/2; აჰმედი, VI, 270).

აბუ შეჰმი ამ საკითხთან დაკავშირებულ საოცარ მოგონებას გადმოგვცემს:

მედინაში ჩემს გვერდით ახალგაზრდა ქალიშვილმა ჩაიარა. ხელი ვტაცე, შემდეგ გავუშვი. ალლაჰის შუამავალი დილიდანვე ხალხთან შეთანხმებას აფორმებდა. მეც მასთან წავედი. მე არ შემითანხმდა. ბრძანა:

„*ახლა ხელის მტაცებელი მოვიდა?*“

მეც ვუთხარი:

„ღმერთმანი ასეთ ქმედებას აღარასდროს ჩავიდენ!...“

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ჩემთანაც გააფორმა ხელშეკრულება. (აჰმედი, V, 294).

ალლაჰის შუამავალმა პროსტიტუციითა და მრუშობით ფულის მოპოვებაც აკრძალა. ღირსეული არსების — ადამიანის პატიოსნებისა და ნამუსის საფასურად აღებული ქონება ჰარამად დააწესა. ერთ ჰადისში ამგვარად აღებულ ფულს „*წაბილწული, უწმინდური*“ უწოდა. (მუსლიმი, მუსაქათი, 41; აბუ დავუდი, ბუიუ, 38; თირმიზი, ბუიუ, 46).

მეორე მხრივ, ალლაჰის შუამავალმა თავის მიმდევრებს აუხსნა მრუშობის მორალური და მატერიალური ზარალი და ისინი მას ჩამოაშორა. ერთ-ერთ ჰადისში კი განაცხადა, რომ მრუშობა ყველაზე ძვირფას საგანძურს — რწმენას აყენებს ზიანს:

*„რაოცა ადამიანი მრუშობს, რწმენა მას შორდება და თავზე ადგას, როგორც ჩრდილი. შემდეგ, როცა მრუშობას სავსებით ჩამოშორდება, ისევ მას უბრუნდება."* (აბუ დავუდი, სუნნეთი, 15/4690; თირმიზი, იმანი, 11/2625; ჰაქიმი, 1, 72/56).

სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი მრუშობის მატერიალურ ზარალზე საუბრობს:

*„თუ ერში მრუშობა და პროსტიტუცია გავრცელდება და ხალხი ამ დანაშაულს აშკარად მიჰყოფს ხელს, მათ შორის უცილობლად გავრცელდება ეპიდემია, შავი ჭირი და ისეთი დაავადებები, რაც წარსულ ერებში არ იყო გავრცელებული."* (იბნ მაჯე, ფითენი, 22; ჰაქიმი, IV, 583/8623).

იბნ აბბასი გადმოგვცემს:

„თუ ტომში მრუშობა გავრცელდა, იქ სიკვდილიანობა გაიზრდება..." (მუვატტა, ჯიჰადი, 26; იბნ მაჯე, ფითენი, 22).

მრუშობა შთამომავლობის არევას, ოჯახის დანგრევას, მოყვრობის, მეზობლობის, ამხანაგობის მსგავს კავშირებს წყვეტს და საზოგადოებაში არსებულ სულიერ და ზნეობრივ ფასეულობებს საფუძველს ურყევს. ადამიანს, სხეულის სიამოვნების ტყვედ აქცევს და ღირსებას ფეხქვეშ გაათელინებს.

მეორე მხრივ, მრუშობა ჯანმრთელობასაც ძალიან დიდი ზიანს აყენებს. მრუშობის ჭაობში ჩაფლულ ადამიანებს ათაშანგი, სიფილისი, იმპოტენცია და სხვა მსგავსი დაავადებები ემართებათ. შიდსი, რომელთანაც დღევანდელი მედიცინა უძლურია, მრუშობის გზით ვრცელდება.

მრუშები ისეთი ავი და ბოროტი ადამიანები არიან, რომ გამჩენი ღმერთი ქვეყნიერების აღსასრულს მათ გამო მოიყვანს. როგორც მუჰამმედ შუამავალი ﷺ გვამცნობს, ქვეყნიერების აღსასრულისკენ დეჯჯალის და იეჯუჯ-მეჯუჯის საფრთხეების-

გან ხსნილი მორწმუნეები არნახული ბედნიერებით იცხოვრებენ და ღვთიური ბედით მოკვდებიან.

*„დედამიწაზე ყველაზე ბოროტი ადამიანები დარჩებიან; ისინი ერთმანეთს ვირებივით შეეჯახებიან და ყველას თვალწინ იმრუშებენ, მათ ქვეყნიერების აღსასრული ასე მოუსწრებთ.“* (მუსლიმი, ფითენი, 110. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი 59/2240; იბნ მაჯე, ფითენი, 33).

იმისათვის, რომ თავიდან ავიცილოთ ღმერთის სატანჯველი და არ მოგვადგეს ზიანი, უნდა ვერიდოთ ყოველგვარ სიტყვას, ქცევას, ფიქრს და საშუალებას, რომელიც მრუშობასთან ახლოს დგას. რადგან ქცევები შედეგების მიხედვით განისაზღვრა, ის რაც ჰარამს უხსნის გზას — ჰარამი, ხოლო რაც ვაჯიბს უხსნის გზას — ვაჯიბია. აქედან გამომდინარე, ყველა ის შეხედვა, მოსმენა, საუბარი, შეხება, სიარული, კითხვა და ყნოსვა, რომელიც მრუშობას უხსნის გზას, აკრძალულია. მაშ ასე, თვალი ჩვენდა უნებურად თუ გაგვექცა, მაშინვე უნდა ავარიდოთ და ცოდვის მიზიდულობამ არ უნდა მოგვიცვას.

**მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, თვალი აკრძალულს თუ მოხვდება, მაშინვე ავარიდოთ და წავიდეთ, მას მეორედ აღარ უნდა შევხედოთ. გამჩენი ღმერთი უნებლიე პირველ შეხედვას მოგვიტევებს, მაგრამ ამის შემდეგ მიზანდასახულ შეხედვას ცოდვად გვითვლის.

ძვირფასი ჯერარი გადმოგვცემს:

მუჰამმედ შუამავალს ﷺ უნებლიე შეხედვის შესახებ ვკითხე:

მან მიპასუხა:

*„მაშინვე სხვა მხარეს გაიხედე!“* (მუსლიმი, ადაბი 45. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ნიქაჰი, 43; თირმიზი, ედები, 28).

რადგან ცქერა, თვალებით მრუშობაა და ცოდვაა. ამგვარადვეა მოსმენა, ყურებით მრუშობა, საუბარი — ენით მრუშობა, შეხება — ხელით მრუშობა, სიარული — ფეხებით მრუშობა, სურვილი — გულით და სულით მრუშობაა. (ბუხარი, ისთიზანი 12, ყადერი 9; მუსლიმი, ყადერ 20-21. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ნიქაჰი, 43).

ისლამმა ამათი აკრძალვით დიდ ცოდვებს დაუკეტა გზები. ამას ისლამის სამართლის სწავლებაში „სედდი ზერია“ (აკრძალვის მიზეზი) ეწოდება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველა თვალი (ჰარამზე შეხედვით) მრუშობს. ქალი სუნამოს თუ იპკურებს და გაივლის (მამაკაცთა) საზოგადოებაში, ისიც მრუშობად ჩაეთვლება.“* (თირმიზი, ედები, 35/2786; აბუ დავუდი, თერეჯჯული, 7/4173; ნესაი, ზინეთი, 35).

გამჩენი ღმერთი გვაფრთხილებს:

***„უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან. და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი...!“*** (სურა ნური, აიათები 30-31).

თუ რაოდენ საზიანოა გულისთვის არასაჭირო ცქერა, ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად გამოხატავს:

*„ჰარამზე შეხედვა ეშმაკის შხამიანი ისრებიდან ერთი ისარია. ვინც ალლაჰის შიშით მათ უარყოფს, ალლაჰი მას გულში სიხალვათეს შეაგრძნებინებს და რწმენას უწყალობებეს.“* (ჰაქიმი, IV, 349/7875; ჰეისემი, VIII, 63).

თვალები გულისთვის გახსნილი ფანჯარაა. თვალებით მცდარ რამეებზე ცქერა გონებაზე უარყოფითად მოქმედებს და ის ცოდვებით კავდება. ამგვარად გულის დამსხვრევისა და სულიერების განადგურების მიზეზი ხდება.

გამომდინარე აქედან, ვნების მორჩილება და ეშმაკის შხამიანი ისრებისგან თავის დაცვის შეძლება, მორწმუნისთვის დიდი მონაპოვარია. მესამე ჰადისი გვიმახარობლებს, რომ ეს გულს სიმშვიდეს ანიჭებს და ღვთისმსახურების მადლს მოგვაპოვებინებს. ე. ი. გამჩენი ღმერთი იღებს ღვთისმსახურებებს, რომლებიც ადამიანს დიდი ცოდვებისგან აშორებს. ესეც ადამიანებისადმი მისი უდიდესი წყალობის გამოვლინებაა.





**მეორე ჰადისში** ჰარამისგან მოცილებული თვალის ღირსება ასეა გაცხადებული:

*„სამი ადამიანია, რომელთა თვალებიც ჯოჯოხეთს არ ნახავენ: ალლაჰის გზაზე მოდარაჯე თვალი, ალლაჰის შიშით მტირალი თვალი და ალლაჰის ჰარამებზე მორიდებული თვალი.“* (ჰეისემი, V, 288).

მეოთხე ჰადისი მრუშობის კარის გამღებს, ყველაზე დიდ შეცდომას, კრძალავს და ამგვარად მორწმუნეები მფარველობის ქვეშ აჰყავს. ეს მამაკაცის შარიათით აკრძალულ ქალთან ერთად მარტო დარჩენაა. აუცილებელია მამაკაცის გვერდით ყოფნა შარიათით დაშვებულ ქალთან: დედასთან, დასთან, დეიდასთან, ძუძუმტესთან, მამიდასთან; დანარჩენ ქალებთან ახლოს ყოფნასა და გვერდით დაჯდომას აუცილებლად უნდა ერიდოთ. ასევე ქალებიც უნდა მოერიდონ უცხო მამაკაცების გვერდით ყოფნასა და მათთან მარტოდ დარჩენას. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მამაკაცი ქალთან მარტო რომ დარჩება, მათთან მესამე აუცილებლად ეშმაკი იქნება.“* (თირმიზი, რადა, 16/1171; ფითენი, 7/2165; აჰმედი, 1, 18, 26).

დღეისთვის კიდევ ერთი საკითხი მოითხოვს დიდი ყურადღების მიქცევას. კაცი ძმის ცოლთან, ე. ი. რძალთან მარტო არ უნდა დარჩეს. ბავშვებთან მიმართებაშიც, ნათესავის ბავშვების — გოგონების და ბიჭების ერთად დატოვება არ შეიძლება.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ქალების გვერდით ყოფნას ერიდეთ!“*

ამაზედ ერთ-ერთმა ანსარმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! ქმრის ნათესავ მამაკაცზე რას იტყვით?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მათი ერთად მარტო დარჩენა სიკვდილს ნიშნავს.“* (ბუხარი, ნიქაჰი, 111; მუსლიმი, სალამი, 20; თირმიზი, რადა, 16/1171).

ზემოთხსენებულ ჰადისში ქმრის ნათესავებში იგულისხმება, ქმრის ძმა, ძმიშვილები, ბიძა და ბიძაშვილები.

ახლო ნათესაობის გამო ამ ადამიანებს სახლში ნებისმიერ დროს შეუძლიათ შესვლა-გამოსვლა, ამიტომაც მუდმივად საფრთხის ქვეშ არიან. მათ ამ საკითხს ყველაზე მეტად უნდა მიაქციონ ყურადღება და მარტო დარჩენას უნდა ერიდონ. ამ ადამიანებს შეიძლება ძალიან კარგი მიზნები ჰქონდეთ, მაგრამ ისლამი სხვადასხვა საფრთხეებს კარებს მჭიდროდ უკეტავს, რათა ადამიანები შემდეგ დარდში არ ჩავარდნენ და არ დაზარალდნენ. ყველასთვის ცნობილია უამრავი ოჯახი, რომელსაც უბედურება ამ საკითხზე უყურადღებობის გამო შეემთხვა. სხვა მხრივ, ამ მდგომარეობაში ადამიანების ჭორაობის თავიდან აცილება შესაძლებელი არ არის.

ჰადისის მეორე ნაწილში ნაბრძანებია, რომ ქალებმა არ უნდა იმგზავრონ იმ მამაკაცებთან ერთად, რომელიც მათთვის შარიათით დაშვებული არ არის. ამისთვის მაგალითად ისიც საკმარისია, რომ ალლაჰის შუამავალმა ალლაჰის გზაზე საბრძოლველად მიმავალ კაცს ცოლთან ერთად ჰაჯობაზე წასვლა ურჩია.

## ე. ღალატი

١٥٩. عَنْ أَنَسٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَلَّمَا خَطَبَنَا رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ إِلَّا قَالَ:

«لَا إِيمَانَ لِمَنْ لَا أَمَانَةَ لَهُ وَلَا دِينَ لِمَنْ لَا عَهْدَ لَهُ».

**159.** ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

შუამავალი ჩვენთან გამართული საუბრისას უმეტესწილად ამ სიტყვას გვეუბნებოდა:

„ურწმუნოა ის, ვინც *არასანდოა და შეთანხმებას არღვევს,*.“ (აჰმედი, III, 154, 135).







١٦٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«آيَةُ الْمُنَافِقِ ثَلاَثٌ إِذَا حَدَّثَ كَذَبَ وَإِذَا وَعَدَ أَخْلَفَ وَإِذَا اؤْتُمِنَ خَانَ»

وَفِى رِوَايَةٍ: «وَإِنْ صَامَ وَصَلَّى وَزَعَمَ اَنَّهُ مُسْلِمٌ».

**160.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ფარისევლებს სამი ნიშანი აქვთ:*

*საუბრისას ტყუილს ლაპარაკობენ;*

*მიცემულ სიტყვას არ ასრულებენ;*

*მიბარებულ ამანათს არ დაიცავენ.*" (ბუხარი, იმანი, 24; მუსლიმი, იმანი, 107-108. აგრეთვე იხ. თირმიზი, იმანი, 14/2631-2633).

შემდეგი გადმოცემა ზემოთხსენებულ ჰადისს თან ერთვის.

*„მარხულობდეს, ლოცულობდეს და მორწმუნეობაზეც ჰქონდეს პრეტენზია მაინც!"* (მუსლიმი, იმანი, 109*).



١٦١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَدِّ الْأَمَانَةَ إِلَى مَنِ ائْتَمَنَكَ وَلَا تَخُنْ مَنْ خَانَكَ».

**161.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„შენზე მობარებული ამანათი მფლობელს უკან დაუბრუნე! ვინც გიმუხთლებს, შენ არ უღალატო!*" (აბუ დავუდი, ბუიუ, 79/3535; თირმიზი, ბუიუ, 38/1264).



١٦٢. عَنْ عَدِيِّ بْنِ عَمِيرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَنِ اسْتَعْمَلْنَاهُ مِنْكُمْ عَلَى عَمَلٍ فَكَتَمَنَا مِخْيَطًا فَمَا فَوْقَهُ كَانَ غُلُولًا يَأْتِي بِهِ يَوْمَ الْقِيَامَةِ» قَالَ فَقَامَ إِلَيْهِ رَجُلٌ أَسْوَدُ مِنَ الْأَنْصَارِ كَأَنِّي أَنْظُرُ إِلَيْهِ فَقَالَ:

«يَا رَسُولَ اللهِ، اقْبَلْ عَنِّي عَمَلَكَ» قَالَ:

«وَمَا لَكَ» قَالَ:

«سَمِعْتُكَ تَقُولُ كَذَا وَكَذَا» قَالَ:

«وَأَنَا أَقُولُهُ الْآنَ مَنِ اسْتَعْمَلْنَاهُ مِنْكُمْ عَلَى عَمَلٍ فَلْيَجِئْ بِقَلِيلِهِ وَكَثِيرِهِ فَمَا أُوتِيَ مِنْهُ أَخَذَ وَمَا نُهِيَ عَنْهُ انْتَهَى».

**162.** ადი იბნ ამირე გადმოგვცემს: გავიგონე შუამავალი ასე ბრძანებდა:

*„ადამიანს, რომელსაც რაიმე საქმეს დავავალებთ, ჩვენგან ერთი ნემსის ტოლფასი ან უფრო პატარა რამეც რომ დამალოს, ეს უკვე ღალატია და განკითხვის დღეს მასთან ერთად მოვა.“*

ამაზედ ერთი შავკანიანი ანსარი ფეხზე წამოდგა და თქვა:

„ალლაჰის შუმავალო! ჩემზე დავალებული სამსახური უკან წაიღეთ.“

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„შენ რა მოგივიდა?“*

ანსარმა უპასუხა:

„გავიგონე ასე და ასე გითქვამთ.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:





*„მე იმ სიტყვებს ახლაც ვიმეორებ. თქვენგან ვისაც (ქონებასთან დაკავშირებით) რაც დაევალება, იმ ქონების ბევრიც და მცირე ნაწილიც მოიტანოს. იმ ქონებისგან მისთვის ბოძებული აიღოს, დანარჩენი კი უკან დააბრუნოს.“* (მუსლიმი, იმარე, 30. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, აქდიე, 5/3581).



١٦٣. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ قَالَ: كَانَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ: «اَللّٰهُمَّ إِنِّي أَعُوذُ بِكَ مِنَ الْجُوعِ فَإِنَّهُ بِئْسَ الضَّجِيعُ وَأَعُوذُ بِكَ مِنَ الْخِيَانَةِ فَإِنَّهَا بِئْسَتِ الْبِطَانَةُ».

**163.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ღმერთს ასე ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო! შიმშილისგან შენ გეფარები; ის ადამიანის მუჭში მომქცევი ცუდი მდგომარეობაა. ამანათზე ღალატისგანაც შენ გეფარები, ის ძალიან ცუდი თვისება და ხასიათია.“* (აბუ დავუდი, ვითრი, 32/1547. აგრეთვე იხ. ნესაი, ისთიაზე, 19, 20; იბნ მაჯე, ეთიმე, 53).

## განმარტებები:

სიტყვა მორწმუნეს კავშირი აქვს ისეთ სიტყვებთან, როგორებიცაა უსაფრთხოება და ნდობა, ამიტომაც ამქვეყნად ყველაზე სანდო ადამიანები მორწმუნე მუსლიმები უნდა იყვნენ, რადგან გამჩენ ღმერთს სურს, რომ მორწმუნე ადამიანები სანდონი იყვნენ. შუამავლების ყველაზე მნიშვნელოვანი თვისება სანდოობაა. ჩვენი შუამავალი კი სანდოობის სიმბოლოდ იქცა, მას მეორე სახელად „ემინ“ (სანდო) ეწოდა. გამომდინარე აქედან, მუჰამმედ შუამავლის ﷺ მიმდევარი მორწმუნეები სანდონი რომ იყვნენ, ამაზე ჩვეულებრივი არაფერი იქნება. თუ ასე არ იქნება, ღალატში ჩაფლული ადამიანები დროთა განმავლობაში რწმენასთანაც გაწყვეტენ კავშირს.





ფარისევლობის ერთ-ერთი მახასიათებელი — ღალატი, ამანათზე უსამართლოდ მოქცევა და ნდობისადმი უყურადღებობაა. ეს მდგომარეობა შეეხება, როგორც მატერიალურ, ისე მორალურ საკითხებსაც. ადამიანი ალლაჰის შუამავლზე ზეშთაგონებულ წმინდა წიგნსა და სუნნეთის კანონებს თუ უარყოფს, მათზე ღალატი გამოუვა.

მეორე მხრივ, მეგობრისთვის განდობილი საიდუმლოც ამანათია, მისი გამჟღავნებაც ღალატის ტოლფასია.

გამჩენ ღმერთს კი მოღალატეები არ უყვარს.

ისინი თაღლითობით უეჭველია წარმატებას ვერ მიაღწევენ.

ალლაჰი უკეთილშობილეს შუამავალსაც მოღალატეებისგან შორს დგომას უბრძანებს:

***„და ნუ იქნები დამცველად მოღალატენის!“*** (სურა ნისა, აიათი 105).

***„და არ გამოექომაგო იმათ, ვინც საკუთარ თავს ღალატობს. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს მოღალატეები, ცოდვილები!“*** (სურა ნისა, აიათი 107).

მოღალატე ადამიანები, შუამავლის ახლო ნათესავებიც რომ იყვნენ, საიქიოში თავს ვერ იხსნიან.

აიათში ასეა ნაბრძანები:

***„მოუყვანა ალლაჰმა მაგალითად იმათ, რომელთაც უარყვეს, ცოლი ნუჰისა და ცოლი ლუტისა. ორივე ქალი ჩვენს ორ გულწრფელ მსახურთაგანზე იყო შეუღლებული, მაგრამ მაინც უღალატეს. ამიტომაც ვერ შეეწია ვერაფერი მათ ალლაჰის წინაშე და ებრძანა: შედით ცეცხლში, შემსვლელებთან ერთად!“*** (სურა თაჰრიმი, აიათი 10).

ალლაჰის შუამავალი ჯოჯოხეთში შემსვლელთა ჩამოთვლისას, შემდეგ ადამიანებსაც მოიხსენიებს:

*„სიხარბედაუფარავ მოღალატემ, რომელ კარებზეც არ უნდა დააკაკუნოს, აუცილებლად იმუხთლებს.*





*დღე-ღამ ნებისმიერ ხელსაყრელი შემთხვევისას შენი ქონებისა და ოჯახურ საკითხებში შენი მომტყუებელი ადამიანი.*“ (მუსლიმი, ჯენნეთი, 63).

იმისათვის, რომ ჯოჯოხეთიდან თავი იხსნა და სამოთხეში მოხვდე, საჭიროა მორწმუნე იყო. რწმენა და ღალატი ერთად არ არიან. პირველი ჰადისი გვამცნობს, რომ არასანდო და შეთანხმების დამრღვევ ადამიანში რწმენა არ არის. აღნიშნული ჰადისი გვამცნობს თუ ღალატი რაოდენ დიდი ცოდვაა.

ერთი გადმოცემით, მორწმუნე ცოდვაში რომ არ ჩავარდეს, ღალატსა და ტყუილის თქმას სასტიკად უნდა ერიდოს. (აჰმედი, V, 252; ბეიჰაქი, შუაბი, IV, 207).

ამავდროულად ჰადისის მიზანია დაგვანახოს ღალატი და ტყუილი რაოდენ დიდი ცოდვაა, ისინი ადამიანს სხვა ბოროტებისკენაც უხსნიან გზას. მორწმუნე ყოველგვარ სიგლახეს უნდა ერიდოს. შესაბამისად, ღალატი და ტყუილიც არავითარ შემთხვევაში არ უნდა ახასიათებდეს, რადგან ეს ცუდი თვისებები მორწმუნეს არ შეეფერება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ მუსლიმების აღწერისას გვამცნობს:

„*მუსლიმი მუსლიმის სულიერი ძმაა. მას არ უღალატებს, ტყუილს არ ეტყვის და მისთვის დახმარებას არ დაზოგავს. ნებისმიერი მუსლიმისთვის სხვა მუსლიმის ღირსება, ქონება და სისხლი ჰარამია.*“ (თირმიზი, ბირრი, 18/1927).

გამჩენი ღმერთისგან რამის დაფარვა შეუძლებელია. მან მოღალატეების ბოროტი მზერა და საზიზღარი მიზნები იცის და ამათ შესახებ მტკიცებულებისათვის მათი ამქვეყნიური მოღვაწეობის ნუსხაში წერს. ყურანში ნაბრძანებია:

***„იგი უწყის თვალთა სიმუხთლეს და რასაც მალავენ გულნი.“*** (სურა მუმინი, აიათი 19).

გამომდინარე აქედან, არ შეიძლება მოღალატე იყოს ადამიანი, რომელსაც ალლაჰი და საიქიო სწამს. **მეორე ჰადისში** ნაბრძანებია, რომ ღალატი ფარისევლის მახასიათებელია. ჰადისის გაგრძელებაში ნათქვამია, რომ ფარისევლის მახასიათებლის

მატარებელი ადამიანი ტყუილს საუბრობს, მიცემულ სიტყვას არ ასრულებს, ყველაფერი ეს ღალატია. ე. ი. ადამიანი, რომლის ფიქრებს, სიტყვასა და ქმედებებზეც არ ინდობა, მორწმუნეობას დაშორებული და ფარისევლობასთანაა დაახლოებული. ამგვარი ადამიანი თუნდ მარხულობდეს, ლოცულობდეს და მორწმუნედ ითვლებოდეს, ჭეშმარიტება ასეთია. ამიტომ მორწმუნეები სანდოობის საკითხს ძალიან ყურადღებით უნდა მოეკიდონ, მაღალი ზნე-ჩვეულებების ადამიანები უნდა იყვნენ.

ერთ-ერთ ჰადისში შუამავალი ﷺ უზენაესი ალლაჰის შემდეგ ნაბრძანებს გვამცნობს:

*„მე განკითხვის დღეს ამ სამი ადამიანის მტერი ვარ“* სადაც, პირველ რიგში მოხსენიებულია ალლაჰის სახელით ფიცის მიმცემი და შემდეგ სიტყვის უკან წამღები კაცი. (ბუხარი, ბუიუ, 106).

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ყველა შეთანხმების დამრღვევი ადამიანისთვის განკითხვის დღეს დროშა დაესობა და მათი მუხანათობის შესახებ გაცხადდება.“* (ბუხარი, ჯიზიე, 22; ედები, 99; ჰიელი, 99; მუსლიმი, ჯიჰადი, 11-17).

ამგვარ ცუდ მდგომარეობაში რომ არ აღმოვჩნდეთ, უნდა გავითვალისწინოთ ალლაჰის შუამავლის რჩევა. თითოეული მუსლიმი უნდა იყოს სანდო და მოღალატეებს ღალატით არ უნდა უპასუხოს.

ეს ორი საკითხი იმდენად მნიშვნელოვანია, რომ ზნეობისა და საზოგადოების წყობის საფუძველს ქმნის.

პირველი მუხლი ალლაჰისა და ადამიანების უფლებების დაცვას ბრძანებს. ე. ი. ისე, როგორც მატერიალურ, ასევე მორალურ საკითხებში ამანათს არ უნდა ვუღალატოთ.

აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ჩვენ შევთავაზეთ პასუხისმგებლობა აელო ცანსა და დედამიწას და მთებს, მაგრამ უარი თქვეს და შეეშინდათ მისგან, კაცმა კი იტვირთა იგი. უეჭველად, იგი უსამართლოა, უგუნურია!“*** (სურა აჰზაბი, აიათი 72). აქედან გამომდინარე, ყველა





მორწმუნე ალლაჰის და შუამავლის ამანათს მოწიწებით უნდა მოექცეს. ვინც ისლამის ბრძანებებს არ ემორჩილება, ალლაჰისა და შუამავლის მოღალატე გამოდის. ამით ის საკუთარი თავის გარდა ზიანს ვერავის მიაყენებს, რადგან, ბრძანებს აიათი:

***„და არავის შემოეხვევა საშინელი მზაკვრობა, გარდა მზაკვრისა.“*** (სურა ფატირი, აიათი 43).

ამ ჭეშმარიტებას უფრო ნათლად ქვემოთ მოცემული აიათი გადმოგვცემს:

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ უღალატოთ ალლაჰსა და მის შუამავალს, და არ უღალატოთ მინდობილს თქვენდა, და თქვენ ეს იცით! “*** (სურა ენფალი, აიათი 27).

საკუთარ სიკეთეზე თუ ფიქრობთ, ღმერთის კანონების და შუამავლის სუნნეთის უპატივცემულობისგან თავი შორს დაიჭირეთ. ჩვენთვის სიცოცხლის მომცემი ამ კანონებისთვის საჭიროა ღმერთს მადლობა ვუთხრათ. მათზე მორჩილება და ერთგულება, რწმენის მოვალეობების სერიოზულად და გულწრფელად შესრულება, ჩვენი ბედნიერებისა და კეთილდღეობის გარანტიაა. ადამიანი თუ ასე არ მოიქცევა, ალლაჰისა და შუამავლის ამანათის მოღალატე, ადამიანების ანაბარს უფრო ადვილად უღალატებს. ე. ი. ადამიანი ხასიათსა და ავტორიტეტს დაკარგავს. ალლაჰისა და შუამავალის ღალატს რომ გაბედავს, ადამიანებს შორის ქონებას, სულს, ღირსებას, ნამუსს, უფლებებს, კანონს, სამშობლოს და ერსაც ადვილად უღალატებს.

ადამიანებს, თუ შევხედავთ ამანათზე მოპყრობის კუთხით, დიდი თუ პატარა ყველა უფლება და მოვალეობა თითოეული ამანათია. ადამიანებზე შეგნებულად უსამართლოდ მოქცევა და მათი მოტყუება ღალატია. ვალდებულება, აღებული საქმე დროულად და დიდი ყუადღებით თუ არ შესრულდება, ღალატად ჩაითვლება. საქმის უდროოდ დაწყება, საქმის უგულებელყოფა და დაგვიანება, ხარვეზებით შესრულება ღალატია და მის საფასურად აღებული უსამართლო საზღაური ჰარამია.





ღალატზე ღალატითვე პასუხი აკრძალულია, ვინც პირველი გამოიჩენს ღალატს ყოველთვის უსამართლო იქნება და მას უფრო დიდ სასჯელი ელოდება.

გამჩენი ღმერთი სამართლიანია და ყველას ნამოქმედარი კარგად უწყის, ის სააშკარაოზე გამოიტანს ვინ არის მართალი, ვინ მტყუანი, ვის რამდენი აქვს ასაღები და მისაცემი და ამის მიხედვით განსჯის. ქვემოთ მოცემული შემთხვევა ამის ნათელი მაგალითია:

ერთი კაცი შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! მე მონები მყავს. მუდმივად მატყუებენ, მღალატობენ და მიჯანყდებიან. მეც მათ შეურაცხყოფას ვაყენებ და ფიზიკურად ვუსწორდები. მათ გამო, ჩემი მდგომარეობა როგორი იქნება?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„მათი შენს წინაშე ჩადენილი ღალატი, აჯანყება, ტყუილი და შენ მიერ მათი დასჯა შეფასდება. თუკი შენ მიერ მიცემული სასჯელი მათ დანაშაულს გაუთანაბრდება, შენ არც სარგებელი გექნება და არც ზიანი; თუკი შენს მიერ მათთვის მიცემული სასჯელი მათ დანაშაულზე ნაკლებია, ეს შენს სასარგებლოდაა. თუკი შენი მიცემული სასჯელი მათ დანაშაულს აჭარბებს, იძულებული იქნები ის ზედმეტი გადაიხადო, ეს შენგან იმავე ფორმით იქნება აღებული.*“

კაცი გვერდზე მიდგა და ტირილი დაიწყო. ამაზედ ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წარმოთქვა:

***„და ჩვენ განვაწესებთ სამართლის სასწორებს აღდგომის დღეს, მაშინ არავინ არ დაიჩაგრება. და მდოგვის მარცვლის ოდენაც რომ იყოს, მას მოვიტანთ. და საკმარისი ვართ ჩვენ ანგარიშმსწორებლებად!“*** (სურა ენბია, აიათი 47).

კაცმა ამაზედ თქვა:

„ღმერთმანი, ალლაჰის შუამავალო, არც ჩემთვის და არც მათთვის ერთმანეთთან დაშორებაზე უკეთესი გამოსავალი არ





არსებობს. მოწმე იყავით, ისინი ყველა თავისუფალნი იქნებიან.“ (თირმიზი, თეფსირი, 21/3165).

**მეოთხე ჰადისი** ადამიანის ვნებას, ყველაზე მეტად კი ღალატს ეხება. ბევრი იქნება თუ ცოტა სახელმწიფოსა და საზოგადოების ქონების ღალატი ისეთი ცოდვაა, რომელსაც ღმერთი არ მოგვიტევებს, ის ადამიანის ჯოჯოხეთში მოხვედრის მიზეზი ხდება, რადგან მასზე მთელი ქვეყნის მოსახლეობას აქვს უფლება. ამგვარ ცოდვებში ჩაძირულები, თუკი არ მოინანიებენ ამქვეყნად, საიქიოში მათ ალლაჰი განისჯის. შელახული უფლებების გამო, მათ თუ მადლი აქვთ, ეს მადლი უფლება-შელახულებს დაეწერებათ, მადლი რომ გათავდება, უფლებაშელახულთა ცოდვები დაეკისრებათ და ბოლოს სრულიად გაკოტრდებიან.

მოღალატეები განკითხვის დღის მძიმე წუთებში ვერავის იპოვიან, ვინც მათ დახმარებასა და შუამდგომლობას ისურვებს. ებუ ჰურაირა ამ საკითხთან დაკავშირებით მუჰამმედ შუამავლის ﷺ შემდეგ გაფრთხილებას გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი ﷺ ფეხზე წამოდგა და სამხედრო ნადავლზე ღალატის შესახებ ისაუბრა. გვამცნო, რომ ღალატი ცუდია და ძალიან დიდი ცოდვაა. ის, რომ ღალატი სასტიკად აკრძალულია, შემდეგნაირად გადმოგვცა:

*„ფრთხილად, განკითხვის დღეს თქვენგან ერთ-ერთი — მხრებზე მოკიდული (ღალატით მოპოვებულ) აბღავლებული ცხვრით, მეორე კი ასევე აჭიხვინებული ცხენით ჩემთან მოვლენ და შემეხვეწებიან:*

*„ალლაჰის შუამავალო, დამეხმარე!“*

*მე მათ ვუპასუხებ:*

*„შენ ვერავითარ შემთხვევაში ვერ გიშუამდგომლებ, მე შენ დედამიწაზე ყოფნისას ღმერთის კანონები გიქადაგე!“*

*ერთიც მხრებზე მოგდებული აქლემით მოვა და მთხოვს;*

*„ალლაჰის შუამავალო, დამეხმარე!“ მასაც ვეტყვი:*





*„შენ ვერავითარ შემთხვევაში გიშუამდგომლებ, მე შენ დედამიწაზე ყოფნისას ღმერთის კანონები გიქადაგე!“*

*ვიღაცაც მხრებზე ოქრო-ვერცხლით დატვირთული მოვა და მეტყვის:*

*„ალლაჰის შუამავალო, დამეხმარე!“ მასაც ისევე ვუპასუხებ:*

*„შენ ვერავითარ შემთხვევაში ვერ გიშუამდგომლებ, მე შენ დედამიწაზე ყოფნისას ღმერთის კანონები გიქადაგე!“*

*ვიღაც ღალატით მოპოვებული ტანსაცმლით მოვა და მეტყვის:*

*„ალლაჰის შუამავალო, დამეხმარე!“ მასაც ვეტყვი:*

*„შენ ვერავითარ შემთხვევაში ვერ გიშუამდგომლებ, მე შენ დედამიწაზე ყოფნისას ღმერთის კანონები გიქადაგე!“* (ბუხარი, ჯიჰადი, 189; მუსლიმი, იმარეთი, 24).

განკითხვის დღეს მოღალატეების მოსვლა უსამართლოდ მოპოვებული ქონებით, სასტიკი გაფრთხილება და მტკიცებულება იმისა, რომ ისინი ჯოჯოხეთისანი არიან.



ომარ იბნ ჰატტაბი გადმოგვცემს:

ჰაიბერის ომში მუჰამმედ შუამავალთან ﷺ თანამიმდევრების ერთი ჯგუფი მივიდა და უთხრა:

„ესა და ეს შეჰიდია, ეს და ეს შეჰიდია!“

შემდეგ ერთ კაცზე თქვეს:

„ესა და ესეც შეჰიდად დაცემულაო!“

ამჯერად შუამავალმა თქვა:

*„არა, დავინახე ის სამხედრო ნადავლიდან უსამართლოდ აღებული ხალათით ჯოჯოხეთში როგორ შევიდა.“*

შემდეგ მიბრძანა:





*„იბნ ჰატტაბ, წადი და ადამიანებს განუცხადე: „სამოთხეში მხოლოდ მორწმუნეებს შეუძლიათ შესვლა!“*

მეც გამოვედი და დავიძახე:

„სამოთხეში მხოლოდ მორწმუნეებს შეუძლიათ შესვლა!“ (მუსლიმი, იმანი, 182).

ადამიანის უფლება იმდენად მნიშვნელოვანია, რომ ყველაზე მაღალმა საფეხურმა — შეჰიდობამაც კი ვერ აპატიებინა ის. ამ მიზეზით უსამართლო მონაგებსა და ღალატს სასტიკად უნდა ვერიდოთ.

შუამავლის განცხადება, რომ სამოთხეში მხოლოდ მორწმუნეები შევლენ, იმის მაჩვენებელია, რომ ღალატი და რწმენა ერთმანეთს არ ეთავსებიან.

მეორე მხრივ, მოღალატეებზე დახმარებაც იგივე ღალატია. შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ამანათის მოღალატეს დაიფარავს, ისიც მისი მსგავსია!“* (აბუ დავუდი, ჯიჰადი, 135/2716).

როგორც მეოთხე ჰადისიდან ჩანს, საყოველთაოდ სამართლისა და კანონებთან დაკავშირებულ მოვალეობას ვერიდოთ. მაგრამ თუ დაგვეკისრება, ის ყველაზე კარგი ფორმით უნდა აღვასრულოთ. ამგვარ მოვალეობადაკისრებულ ადამიანს თავისთვის განსაზღვრული ანაზღაურების გარდა არაფრის აღების უფლება არა აქვს. აგრეთვე შესაფერისი არ არის მუშაობის პერიოდში საჩუქარი მიიღოს, რადგან საჩუქრის მიმცემ ადამიანს შეიძლება რაიმე ინტერესები ჰქონდეს. ეს კი სხვდასხვა ღალატსა და ცუდ მორალს უხსნის გზას.

შუამავლის თანამიმდევრები ამ საკითხთან დაკავშირებით ძალიან ფრთხილად იქცეოდნენ.

აბუ ბაქრმა მუაზ იბნ ჯებელი ზექათის ამკრეფ მსახურად დანიშნა. მუაზმა რაღაც ნივთები მოიტანა და აბუ ბაქრს უთხრა:

„ესენი — თქვენ, აი ესენი კი მე მაჩუქეს.“

კეთილშობილმა ომარმა თქვა:

„ეს ყველაფერი ებუ ბაქრს გადაეცი."

მუაზმა თავისი საჩუქრების გადაცემაში ნელა მოიქცა. ღამე რომ დაიძინა, სიზმრა ნახა: თითქოს ცეცხლის პირას იდგა, ეშინოდა შიგ არ ჩავარდნილიყო. ამ დროს კეთილშობილი ომარი მოვიდა, გულში ჩაიკრა და ცეცხლისგან იხსნა.

მუაზი გათენებისთანავე აბუ ბაქრთან მივიდა, სიზმარი მოუყვა და რაც ქონება ჰქონდა, მას გადასცა.

აბუ ბაქრმა უთხრა:

„რადგანაც შენ ასე იქცევი, მეც მათ, სიამოვნებით გადმოგცემ."

ამაზედ ხალიფა ომარმა თქვა:

„აი, ახლა კი ჰალალია ესენი შენთვის." (იბნ ულ ჯევზი, მენაქიქი, გვ. 261).

ალლაჰის შუამავალი ﷺ საზოგადოებრივ ქონებაზე ულალატო ადამიანებს აქებს. ის გვამცნობს:

*„ესედისა და ეშარის ტომები რა ლამაზი ტომებია. ბრძოლიდან არ გარბიან და სამხედრო ნადავლის ქონებას არ ღალატობენ. ისინი მე, მე კი მათ ვუყვარვარ."* (თირმიზი, მენაქიბი, 74/3947).

გამჩენი ღმერთიც ულალატო ადამიანებთან არის. ერთ წმინდა ჰადისში ამის შესახებ ასეა ნაბრძანები:

*„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: „სანამ ერთი მეორეს არ ღალატობს, მე ორ კომპანიონთან მესამე ვარ. თუკი ერთი მეორე ამხანაგს უღალატებს, მე მათ ვშორდები."* (აბუ დავუდი, ბუიუ, 26-27/3383).

გამჩენი ღმერთი რომ დაშორდება, უეჭველია მათ შორის ეშმაკი შედის და მათ სამწუხარო დასასრულისკენ მიერეკება.

ღალატთან დაკავშირებული ერთი თემაც ადამიანის მიერ მიცემული რჩევით, მისი მცდარი მიმართულებით მიმართვაა. მიუხედავად იმისა, რომ არ იცის რა არის სწორი, მასთან ნდობით რჩევისთვის მოსულ ადამიანს ღალატობს.

ჰადისში ნაბრძანებია:





*„მისი მოღალატეა ის, ვინც მიუხედავად იმისა, რომ იცის ეს სწორი არ არის და მუსლიმ ძმას მაინც ამ საქმის გაკეთებას ურჩევს.“* (აბუ დავუდი, ილიმი, 8/3657).

არ არსებობს იმაზე დიდი ღალატი, ვიდრე იმ ადამიანისთვის ტყუილის თქმა, რომელიც გენდობა და შენს სიტყვებს უსმენს. რადგან ადამიანი როცა არ ფიქრობს რომ ტყუილს ეუბნებიან, უკიდურესად გულუბრყვილოდ და წინდაუხედავად იქცევა. აქედან გამომდინარე, მას სხვა შემთხვევაზე უფრო მეტი ზიანი ადგება.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„რაოდენ დიდი ღალატია, როცა ადამიანს, რომელიც გენდობა და შენი სიტყვების სჯერა, ტყუილს ეუბნები!“* (აბუ დავუდი, ედები, 71/4971; აჰმედი, IV, 183, ბუხარი, ელ-ედებულ მაფრედი, 393).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ნათლად გვიხატავს ღალატის შედეგად მიყენებულ ზიანს და მისი მიმდევრებისთვის მაგალითის მისაცემად თავის ვედრებებში ცუდი თვისებებისგან ალლაჰს ეფარება. როგორც **მეხუთე ჰადისში** ჩანს:

*„ჩემო ალლაჰო! ამანათზე ღალატისგან შენ გეფარები; ის ცუდი ხასიათია.“*

ზემოთხსენებული ჰადისი გვასწავლის როგორ უნდა ვევედროთ ღმერთს. ამავე დროს ისურვა თავისი მიმდევრებისთვის ეჩვენებინა, რომ ღალატი ადამიანის შემარცხვენელი და მისი დამამცირებელი მდგომარეობაა და გვირჩია მისგან ალლაჰს შევეფაროთ.

## ვ. ჭორაობა და ენატანიანობა

١٦٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«أَتَدْرُونَ مَا الْغِيبَةُ؟» قَالُوا:

«اَللّٰهُ وَرَسُولُهُ أَعْلَمُ» قَالَ:

«ذِكْرُكَ أَخَاكَ بِمَا يَكْرَهُ» قِيلَ:

«أَفَرَأَيْتَ إِنْ كَانَ فِي أَخِي مَا أَقُولُ؟» قَالَ:

«إِنْ كَانَ فِيهِ مَا تَقُولُ فَقَدِ اغْتَبْتَهُ وَإِنْ لَمْ يَكُنْ فِيهِ فَقَدْ بَهَتَّهُ».

**164.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს იკითხა:

*„იცით ჭორაობა რა არის?"*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„უზენაესმა ალლაჰმა და უკეთილშობილეს შუამავალმა უკეთ იციან."

*„ჭორაობა სულიერი ძმის, მისთვის მოუწონარი ფორმით მოხსენიებაა."*

გვერდით მყოფთაგან ერთ-ერთმა ჰკითხა:

„ჩემი ნათქვამი ნაკლი იმ ძმას თუ გააჩნია, რას იტყვით?"

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თუ შენი ნათქვამი ნაკლი მას გააჩნია, — ჭორაობაში ჩაგეთვლება, თუკი არა ცილის წამებად ჩაგეთვლება."* (მუსლლიმი, ბირრი 70; აბუ დავუდი ედები, 40/4874).



١٦٥. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا قَالَتْ: قُلْتُ لِلنَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«حَسْبُكَ مِنْ صَفِيَّةَ كَذَا وَكَذَا» قَالَ غَيْرُ مُسَدَّدٍ تَعْنِي قَصِيرَةً فَقَالَ:

«لَقَدْ قُلْتِ كَلِمَةً لَوْ مُزِجَتْ بِمَاءِ الْبَحْرِ لَمَزَجَتْهُ» قَالَتْ:





وَحَكَيْتُ لَهُ إِنْسَانًا فَقَالَ:

«مَا أُحِبُّ أَنِّي حَكَيْتُ إِنْسَانًا وَأَنَّ لِي كَذَا وَكَذَا».

**165.** მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე ﷺ გადმოგვცემს:

შუამავალს ვუთხარი:

„შენთვის ისიც საკმარისია, რომ საფიე ტანდაბალია“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„აიშე! შენ ისეთი რამ თქვი, რომ ის სიტყვა ზღვასაც რომ შეერიოს, წაბილწავდა.“*

ერთ დღესაც ერთ ადამიანს მივბაძე.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მე დედამიწაზე არსებული ყველაზე ძვირფასი რამ რომ მომცენ, არასდროს ვისურვებ ადამიანს მივბაძო ისე, მას რომ არ მოსწონს.“* (აბუ დავუდი, ედები, 35/4875, თირმიზი, ქიამეთი, 51/2502; აჰმედი, VI, 189).



١٦٦. عَنْ أَبِي بَرْزَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«يَا مَعْشَرَ مَنْ آمَنَ بِلِسَانِهِ وَلَمْ يَدْخُلِ الْإِيمَانُ قَلْبَهُ! لَا تَغْتَابُوا الْمُسْلِمِينَ وَلَا تَتَّبِعُوا عَوْرَاتِهِمْ فَإِنَّهُ مَنِ اتَّبَعَ عَوْرَاتِهِمْ يَتَّبِعُ اللّٰهُ عَوْرَتَهُ وَمَنْ يَتَّبِعِ اللّٰهُ عَوْرَتَهُ يَفْضَحْهُ فِي بَيْتِهِ».

**166.** აბუ ბერზეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანებო, რომლებსაც ენით გწამთ, მაგრამ გულში ის სრულად არ გაქვთ განთავსებული, მუსლიმებზე არ იჭორაოთ, მათი ნაკლიც არ გამოჩხრიკოთ! ვინც მუსლიმის ნაკლს გამოძებნის, ალლაჰიც მის ნაკლოვანებებს გამოააშკარავებს და მას სახლშიც რომ იყოს, მაინც შეარცხვენს."* (აბუ დავუდი, ედები, 35/4880; თირმიზი, ბირრ, 85/2032; იბნ ქესირი, თეფსირი, IV, 229).



١٦٧. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: كُنَّا مَعَ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَارْتَفَعَتْ رِيحُ جِيفَةٍ مُنْتِنَةٍ فَقَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَتَدْرُونَ مَا هٰذِهِ الرِّيحُ؟ هٰذِهِ رِيحُ الَّذِينَ يَغْتَابُونَ الْمُؤْمِنِينَ».

**167.** ჯაბირი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალთან ერთად ვიყავით. უცებ გარემოს ცუდი ლეშის სუნი მოედო.

მან ბრძანა:

*„იცით, ეს რისი სუნია? ეს იმათი სუნია, ვინც მორწმუნეებზე ჭორაობს."* (აჰმედი, III, 351).



١٦٨. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَمَّا عُرِجَ بِي مَرَرْتُ بِقَوْمٍ لَهُمْ أَظْفَارٌ مِنْ نُحَاسٍ يَخْمِشُونَ وُجُوهَهُمْ وَصُدُورَهُمْ فَقُلْتُ:

«مَنْ هٰؤُلَاءِ يَا جِبْرِيلُ؟» قَالَ:

«هٰؤُلَاءِ الَّذِينَ يَأْكُلُونَ لُحُومَ النَّاسِ وَيَقَعُونَ فِي أَعْرَاضِهِمْ».





**168.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ცად ამაღლებისას (მირაჯის ღამეს) შევხვდი საზოგადოებას, რომელიც სპილენძის ბრჭყალებით სახეს და გულ-მკერდს იხოკავდა. ვკითხე:*

*„ჯებრაილ! ესენი ვინ არიან?“*

*„ესენი არიან (ჭორაობის გზით) ადამიანების ხორცის მჭამელები და მათი ღირსებითა და ნამუსით მოთამაშენი.“* (აბუ დავუდი, ედები, 35/4878; აჰმედი, III, 224).

١٦٩. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: خَرَجَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ مِنْ بَعْضِ حِيطَانِ الْمَدِينَةِ فَسَمِعَ صَوْتَ إِنْسَانَيْنِ يُعَذَّبَانِ فِي قُبُورِهِمَا فَقَالَ:

«يُعَذَّبَانِ وَمَا يُعَذَّبَانِ فِي كَبِيرٍ وَإِنَّهُ لَكَبِيرٌ كَانَ أَحَدُهُمَا لَا يَسْتَتِرُ مِنَ الْبَوْلِ وَكَانَ الْآخَرُ يَمْشِي بِالنَّمِيمَةِ» ثُمَّ دَعَا بِجَرِيدَةٍ فَكَسَرَهَا بِكِسْرَتَيْنِ أَوْ ثِنْتَيْنِ فَجَعَلَ كِسْرَةً فِي قَبْرِ هٰذَا وَكِسْرَةً فِي قَبْرِ هٰذَا فَقَالَ:

«لَعَلَّهُ يُخَفَّفُ عَنْهُمَا مَا لَمْ يَيْبَسَا».

**169.** იბნ აბბასის გადმოგვცემს:

ერთ დღეს მედინას ბაღიდან გამოსვლისას ალლაჰის შუამავალმა საფლავებიდან ორი ტანჯული ადამიანის ხმა გაიგონა. ბრძანა:

*„ეს ორი თავიანთი აზრით თვლიან, რომ ის დიდი ცოდვა არ ადევთ, რის გამოც იტანჯებიან. სინამდვილეში ცოდვა მართლაც დიდი იყო: ერთი შარდს არ ერიდებოდა, მეორე კი ენატანია და მაბეზღარა იყო.“*

შემდეგ ხურმის ტანი მოითხოვა. ის შუაზე გატეხა. ერთი ერთ საფლავთან ჩაარჭო, მეორე კი — მეორე საფლავთან და ბრძანა:

*„იმედი მაქვს, სანამ ეს ტანები გახმება, ტანჯვა შეუმსუბუქდებათ.“* (ბუხარი, ედები, 49; ვუდუ, 55, 56 ჯენაიზი 82. აგრეთვე იხ. მუსლიმი, თჰარეთი, III; აბუ დავუდი, თაჰარეთი 11; თირმიზი, თაჰარეთი 53; ნეაი, თაჰარეთი, 26; ჯენაიზი, 116; იბნ მაჯე, თაჰარეთი, 26).



١٧٠. عَنْ هَمَّام بْنِ الْحَارِثِ قَالَ: كُنَّا جُلُوسًا مَعَ حُذَيْفَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ فِي الْمَسْجِدِ فَجَاءَ رَجُلٌ حَتَّى جَلَسَ إِلَيْنَا فَقِيلَ لِحُذَيْفَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ: إِنَّ هٰذَا يَرْفَعُ إِلَى السُّلْطَانِ أَشْيَاءَ فَقَالَ حُذَيْفَةُ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ إِرَادَةَ أَنْ يُسْمِعَهُ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«لَا يَدْخُلُ الْجَنَّةَ قَتَّاتٌ».

**170.** ჰემმამ იბნ ჰარისი გადმოგვცემს:

ჰუზეიფესთან ერთად მეჩეთში ვისხედით. ერთი ადამიანი მოვიდა და ჩვენს გვერდით დაჯდა. ჰუზეიფეს უთხრეს:

„ამ კაცს სულთანთან ენა მიაქვს.“

ჰუზეიფემ ამ კაცის გასაგონად, თქვა:

„გავიგონე ალლაჰის შუამავალმა თქვა:

*„ენატანია ადამიანი სამოთხეში ვერ შევა.“* (მუსლიმი, იმანი, 170, 168; 169; ბუხარი, ედები, 50; აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ედები, 33; თირმიზი, ბირრი, 79).

## განმარტებები:

უდიდეს ღმერთს ადამიანები, განსაკუთრებით კი მორწმუნეები უყვარს და ამიტომ მათ სულს, ქონებას, ღირსებას, ნამუსს იცავს. ჭორაობის დიდ ცოდვებში შეტანაც ამის ერთ-ერთი გამოვლინებაა. გამჩენი ღმერთი ჭორაობის აკრძალვით ცოდვილ ადმიანსაც კი იცავს გულის ტკენისგან. ეს ნიშნავს, რომ ღმერთის





მეთვალყურეობის ადგილი — გული ამდენად ძვირფასია. ჭორაობის აკრძალვას ამაზე უფრო მნიშვნელოვანი მიზეზიც აქვს, რაც ადამიანების საზოგადოებრივი ცხოვრების დისკომფორტის გამომწვევია.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს, რომ ჭორი გონებით, გულით, სინდისით და რწმენით გაკიცხული საზიანო ქცევაა.

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა. და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები და არ გაკილოს ზურგსუკან თქვენგან ზოგმა სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა ვერ აიტანთ მას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“*** (სურა ჰუჯურათი, აიათი 12).

იმის გამო, რომ ჭორაობის ცოდვაში შეიძლება ადვილად ჩავდგეთ, მისი დამაბრკოლებელი ზომები და სასჯელი საშინელია. ამ მიზეზით უდიდესმა ღმერთმა აიათით მძიმე მაგალითი მოგვიყვანა.

ვისზეც ჭორაობენ, იმის გამო რომ შორსაა, მკვდარსავით უმწეო მდგომარეობაშია... ჭორიკანა კი მოღალატედ ითვლება, რადგან ძმას ზურგიდან ესხმის თავს...

აიათი მიგვანიშნებს, რომ მკვდარი ძმის ხოცის ჭამა მოსაწონი არ არის. ადამიანს რამდენად გაფუჭებული უნდა ჰქონდეს გონება, გული და ზნეობა, რომ გარდაცვლილი ძმის ხორცი ჭამოს.

ადამიანების ზურგს უკან ავად ხსენება პირფერობის, შურის და ალლაჰის მონა-მსახურებზე ზემოდან ყურების მსგავსი გულის ავადმყოფობაა, ამიტომაც გამჩენი ღმერთის სატანჯველს იმსახურებს. შეიჰ სადი ამ საკითხთან დაკავშირებით მოგვიწოდებს:

„კეთილო, ჭკვიანო ადამიანო! კარგი იქნება თუ ცუდი, არავის შესახებ ცუდი არ თქვა! რადგან ცუდს რომ იტყვი, ის ადამიანი

მართლაც ცუდი რომ იყოს, შენს მტრად იქცევა. თუ კარგი ადამიანია, მაშინ ბოროტებას ჩაიდენ.

შენთან ვინმე თუ მოვა და გეტყვის „ესა და ეს ადამიანი ცუდია“, კარგად იცოდე, რომ ის თავის ნაკლს გეუბნება, რადგან როცა „ამან ეს საქმე გააკეთაო“ — ამბობს, დამტკიცებაა საჭირო, მხოლოდ თქმა საკმარისი არ არის. ის თუ სიტყვას ვერ ადასტურებს, სიტყვა მხოლოდ ჭორის დონეზე რჩება. ჭორაობა კი დიდი ცოდვაა. აქედან გამომდინარე, იმ ადამიანის სიტყვა საკუთარი თავის შესახებ მტკიცებულებაა.

შენ მართალს გეუბნები: როცა ვინმეზე ჭორაობ, მართალსაც რომ ამბობდე, შენ ცუდი ხარ!

ერთმა ადამიანმა სხვაზე იჭორავა, ენა დაიგრძელა. იქ მყოფმა მეცნიერმა მას ასე უთხრა:

„ჩემი თანდასწრებით ცუდად არავინ მოიხსენიო! შენზე გლახად არ მაფიქრებინო, რადგან როცა ვინმეზე ჭორაობ, მე შენ ცუდად გიყურებ. თანაც ისიც არ ვიცი ჭორაობიდან რა გამოვა. გაჭორვით მას ვერაფერს დააკლებ და შენც ვერაფერს მოიმატებ!“ (ბოსთანი, გვ. 234-235).

ასე, რომ მორწმუნემ ენას უნდა მოუაროს და ყურადღება უნდა მიაქციოს რას ლაპარაკობს. რა კარგია შუამავლის მიერ მოცემული კრიტერიუმები:

*„ან სიკეთე ილაპარაკე, ან გაჩუმდი!“* (ბუხარი, ედები, 31, 85; რიქაქი, 23; მუსლიმი, იმანი, 74; ლუქათა, 14).

*„მდუმარენი გადარჩენ!“* (თირმიზი, ქიამეთი, 50/2501; დარიმი, რიქაქი, 5).

ალლაჰის შუამავალი **პირველ ჰადისში** აჩვენებს, თუ რა არის ჭორაობა. თანამიმდევრებისთვის ჭორაობის ბოლომდე გასამარტად, საყურადღებო კითხვა დასვა და შემდეგ დაუვიწყარი საზღვრები შემოხაზა:

*„სულიერ ძმაზე არ ილაპარაკო ის, რაც მას არ მოეწონება.“*





ნათქვამი სიტყვა შეიძლება ცუდი არ იყოს, მაგრამ იმ ადამიანს, რომელსაც ეს სიტყვები ეხება, ეს არ მოსწონდეს. ეს ჭორაობაა. ჭორაობისას ნათქვამ სიტყვაზე მეტად მნიშვნელოვანი ის არის, ადამიანს მის შესახებ ნათქვამი მოეწონება თუ არა.

არის კიდევ ერთი საკითხი, რომელიც ადამიანებს მცდარად ესმით, შუამავალი ამ საკითხსაც ღიად და განსაკუთრებულად გამოხატავს:

„ის, რასაც ადამიანის დაუსწრებლად მასზე იყტვი, თუ სიმართლეა გამოდის რომ იჭორავე, *თუ არა — მაშინ ცილი დასწამე.*“

ამ მდგომარეობაში სიტყვები: „მე სწორს ვამბობ“, „მომხდარზე ვლაპარაკობ“, „იგივეს პირშიც ვეუბნები“ ადამიანის ჭორაობისგან სახსნელად საკმარისი არ არის.

ჭორაობის სცენა ძალიან ფართოა. ჩვენს გვერდით რომ არ იმყოფება, იმ ადამიანის ფიზიკური აღნაგობა, ზნეობა, ღვთისმსახურება, ქონება, ბავშვები, ნათესავები, ცოლი, სიარული, საუბარი, ჩვევები და სხვა მსგავსი საკითხების მისთვის მოუწონარი ფორმით წარმოთქმა ან დაწერა სიმბოლოებით ან მიმიკით, ხელის მოძრაობით გადმოცემა, ან გამოჯავრება, ჭორაობას განეკუთვნება. ე. ი. მუსლიმის შესახებ ყოველი სიტყვა ან მოძრაობა, რომელიც მას გულს ატკენს, ჭორაობაა.



შუამავლის გვერდით მჯდომი კაცი ადგა და წავიდა, მაგრამ ადგომა ცოტა გაუჭირდა. მისი წასვლის შემდეგ დარჩენილებმა თქვეს:

„ის კაცი რაოდენ სუსტია.“

ალლაჰის შუამავალმა ისინი გააფრთხილა:

„თქვენ, ძმის ხორცი დალეჭეთ, მასზე იჭორავეთ.“ (ჰეისემი, VIII, 94).



აბდულლაჰ იბნ მესუდი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალთან ერთად ვისხედით. ერთი კაცი ადგა და წავიდა. დარჩენილთაგან ერთ-ერთმა მის შესახებ დაიწყო საუბარი. ამაზედ ალლაჰის შუამავალმა უბრძანა:

*„წადი, პირი კარგად დაიბანე და კბილებიდან საჭმლის ნარჩენები გამოიღე!“*

კაცმა ჰკითხა:

„კბილებიდან რა უნდა გამოვიღო, ალლაჰის შუმავალო, ხორცი ხომ არ მიჭამია?!“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„შენ, *შენი ძმის ხორცი ჭამე.*“ (ჰეისემი, VIII, 94).



შეიჰ სადი ამ საკითხთან დაკავშირებით საოცარ ამბავს მოგვითხრობს:

ნიზამიეს მედრესეში ვმუშაობდი. დღე და ღამ გაკვეთილს ვკითხულობდი. ერთ დღეს ჩემს მასწავლებელს ვუთხარი:

„ერთ ჩემს მეგობარს ჩემი შურს, როცა მე ჰადისის მნიშვნელობას ლამაზად ვაძლევ, ის საძაგელი აურ-დაურევს!“

მასწავლებელი საოცრად თავაზიანი ადამიანი იყო, მაგრამ ჩემმა სიტყვებმა ძალიან გააბრაზა და მითხრა:

„ძალიან ცუდი მდგომარეობაა, „მეგობრის შურიანობა არ მოგეწონა. ძალიან კარგი! შენ ვინ გითხრა, რომ ჭორაობა კარგი რამ არის? თუკი ის ეჭვიანობის გამო ჯოჯოხეთის გზას დაადგა, შენც მას დაეწევი სხვა გზით!“ (ბოსთანი, გვ. 235-236).



ადამიანმა სხვის ზურგს უკან ის უნდა ილაპარაკოს, რისი თქმაც პირისპირ თავისუფლად და მისთვის გულის ტკენის გარეშე შეუძლია. თუკი თვალებში სხვას ეუბნება და ზურგს უკან სხვას ამბობს, არ უნდა დაივიწყოს, რომ გამჩენი ღმერთი მას





ყველგან და ყოველთვის ხედავს. გონებას უნდა მოუხმოს და ადამიანი სულ მცირედითაც არ უნდა დაამწუხროს.

სხვას არ უნდა მიაწეროს ის თვისება, რაც სინამდვილეში არ გააჩნია, რადგან ცილისწამების ცოდვა უფრო დიდია. აიათში ნაბრძანებია:

***„ხოლო რომელნიც დაუმსახურებლად გულს სტკენენ მორწმუნე კაცებსა და ქალებს, უეჭველად, იტვირთეს ცილისწამება და აშკარა ცოდვა!“*** (სურა აჰზაბი, აიათი 58).

იმის გამო, რომ ჭორაობა და ცილისწამება ადამიანის უფლებებს ლახავს, მხოლოდ მონანიება საკმარისი არ არის. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*სანამ არ მიუტევებს ის, ვისზეც იჭორავა, ჭორიკანას ღმერთი არ მიუტევებს.*“ (ჰეისემი, VIII, 92).

აქედან გამომდინარე, აუცილებელია იმ ადამიანისგან, ვისზეც ვიჭორავეთ, პატიება ვითხოვოთ და შემდეგ ვითხოვოთ მიტევება ალლაჰისგან. ამის შემდეგ ჭორაობის გამო გამოსასყიდია საჭირო. ამას მუჯაჰიდე ასე გამოხატავს:

„შენი ძმის ხორცის დალეჭვის გამოსასყიდი, მისი ქება და მის შესახებ ღმერთისთვის სიკეთის ვედრებაა.“

მეორე მხრივ, უსირცხვილოს, აშკარად ბოროტების ჩამდენი ცოდვილის, უსამართლო მმართველისა და რწმენაში არარსებულის მასში შერევის მსურველის შეცდომების თქმა ჭორაობად არ ითვლება. ვინმესთან მოყვრობის, პარტნიორობის, მეზობლობის, ვაჭრობის და სხვა მსგავსი სურვილით, ამანათის დატოვების სურვილით ცნობების მიღება ჭორაობა არ არის, რადგან ამ ცნობების მიუღებლობამ შეიძლება ადამიანს ავნოს.

მაგრამ ამ საკითხთან დაკავშირებით ვნების მახეში არ უნდა გავებათ, რადგან ვნება მუდამ გვაჩვენებს თავის გასასამართლებელ მიზეზებს.





**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ჭორის ერთმა სიტყვამ შეიძლება ზღვა წაბილწოს. აგრეთვე ადამიანს თუ მისთვის მოუწონარი ფორმით მოიხსენიებთ, ამ ცოდვას ვერაფერი ანადგურებს.

შუამავლის მიერ აიშეს საუბარში ჩარევა გვიჩვენებს, რომ მორწმუნემ როგორც ჭორაობისგან თავი შორს უნდა დაიჭიროს, ასევე მის გვერდით ამ ცოდვის ჩადენის ნება სხვასაც არ უნდა დართოს. ჭორაობას ყური არ უნდა დაუგდოს, შესაძლებლობა თუ აქვს, უნდა ჩაერიოს და შეაწყვეტინოს.

აიათში ნაბრძანებია:

***„ისინი უსარგებლო სიტყვის მოსმენისას, სახეს იბრუნებენ..."*** (სურა ყასასი, აიათი 35; სურა მუმინუნი, აიათი 3).

ჭორისგან არავითარი სარგებელი გვექნება, ბრძენი ასე ამბობს:

„შენთან ვინმე თუ მოვა და სხვას გაჭორავს, იმედი არ გქონდეს, რომ სხვა ადგილზე წავა, შენ მადლობას გეტყვის და შენზე სიკეთეს ისაუბრებს."

გამომდინარე აქედან ადამიანი, რომელიც ჭორაობას შეუშლის ხელს, თავის თავსაც იხსნის, ჭორიკანასაც და იმასაც, ვისზეც ჭორაობენ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მორწმუნეს ფარისევლის (ჭორიკანას) წინაშე დაიცავს, ალლაჰი მას განკითხვის დღეს გამოუგზავნის ანგელოზს, რომელიც მას ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაიცავს. ვინც ბოროტებას ისურვებს და მუსლიმს ცილს დასწამებს, ალლაჰი მას განკითხვის დღეს ჯოჯოხეთის ხიდთაგან ერთ-ერთზე დააპატიმრებს მანამ, სანამ ნათქვამისგან (ცოდვისგან) არ გათავისუფლდება."* (აბუ დავუდი, ედები, 36/4883).

**მესამე ჰადისში**, როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს: *„ენით მორწმუნევ და გულში რწმენით მთლიანად გაუთავსებელო ადამიანო"*, გულისხმობს, რომ ჭორაობა და სხვისი ნაკლოვანებე-





ბის გამოჩხრეკა ჭეშმარიტ მორწმუნეებს არ ახასიათებთ და ეს სულიერი ავადმყოფობა ფარისევლების მახასიათებელია.

მორწმუნეების გამჭორავი, მათი ნაკლოვანებების გამომჩხრეკი ადამიანები სამყაროს ღმერთის წინაშე წარსდგებიან. ამ დროს ალლაჰიც მათ ნაკლოვანებებს სააშკარაოზე გამოიტანს და სახლებშიც რომ იყვნენ, მათ საქვეყნოდ შეარცხვენს.

ერთ-ერთი გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ შუადღის ლოცვის შემდეგ მინბერზე ავიდა, ხალხს მიუბრუნდა და ყველას ჭორაობის შესახებ ალლაჰის შეტყობინებები გააცნო. (თირმიზი, ბირრი, 85/2052; ჰეისემი, VIII, 92).

ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„ვინც ცოდვის გამო სულიერ ძმას შეარცხვენს, ის არ მოკვდება მანამ, სანამ იგივე ცოდვას თავად არ ჩაიდენს.“* (თირმიზი, ყიამეთი, 53/2505).

ადამიანების ცხოვრებაში ასეთი რაღაცეები ხშირად რომ ხდება, ხალხური გამონათქვამიც ამტკიცებს: „ნუ დასცინი სხვასაო, გადაგხდება თავსაო.“

**მეოთხე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ამბობს, რომ მორწმუნეთა გამჭორავს ცუდი სუნი ასდის. როგორც ზოგიერთი ჰადისი გვამცნობს, ცოდვებს ძალიან საზიზღარი გემო, სუნი და ფორმები აქვს. ადამიანებს მათი შეგრძნება რომ შეეძლოთ, მათ არასდროს მიუახლოვდებოდნენ. მაგრამ გამოცდის საჭიროების გამო ისინი ადამიანებისგან ფარულია. მუჰამმედ შუამავალი ﷺ მათ შესახებ გვამცნობს. მუსლიმების მოვალეობაა ალლაჰის შუამავლის სიტყვებს სრულად დაემორჩილონ და ცოდვებისგან შორს დადგენ.

„ჭორის ცუდ სუნს დღეს რატომ ვერ შევიგრძნობთ!“ — შეკითხვაზე შემდეგნაირ პასუხსაც სცემენ:

„ბედნიერების საუკუნეში ადამიანები ჭორაობას დიდი მგრძნობელობით ერიდებოდნენ. დროდადრო თუ კი ვინმე იჭორავებდა, ცუდი სუნი იგრძნობოდა. დღეს კი ყოველ წუთს ჭორაობენ, ცხვირი ცუდ სუნს შეეჩვია და ველარ გრძნობს.“

**მეხუთე ჰადისში** ჭორაობის იმქვეყნიური სასჯელი შედარებითი ფორმით ჩვენს გონებასთან დაახლოებაა.

ადამიანის გულის ტკენა დიდი შეცდომა და საკუთარი თავისთვის ზიანის მიყენებაა, რასაც შედეგად დიდი სინანული და დარდი მოჰყვება. ე. ი. ჭორიკანა ადამიანი სხვებს კი არა, საკუთარ თავს აყენებს ზიანს, საკუთარ სატანჯველს საკუთარი ხელით იმზადებს. აქედან გამომდინარე სატანჯველი, რომელიც მას საფლავში ელოდება, სპილენძის ბრჭყალებით სახის და გულმკერდის ჩამოხოკვაა.

მეორე მხრივ, ადამიანის მიერ ნათქვამ ჭორს დროთა განმავლობაში ამხანაგი გაიგებს და ჭორიკანას შერცხვენა და ადამიანებს შორის პატივისცემის დაკარგვა მოჰყვება. გამომდინარე აქედან, ჭორაობა ისე როგორც არ უხდება მუსლიმებს, ვაჟკაცობასაც არ უხდება.

შადრი შირაზი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ერთმა კაცმა თქვა: ჭორიკნებს ყაჩაღები სჯობიან!

მეგონა, ეს სიტყვები ხუმრობით თქვა. ვკითხე:

„მეგობარო, რა სისულელეებს ლაპარაკობ? ეს სიტყვა საშინლად მეჩვენა. ყაჩაღობაში სიკეთის რა ნასახი დაინახე, რომ ის ჭორაობას ამჯობინე?“

„ყაჩაღები ვაჟკაცი ადამიანები არიან. ქარავანს რომ დაინახავენ, მრისხანედ თავს ესხმიან, საბოლოოდ ქარავანს იპყრობენ, ჯაბნიან, ძარცვავენ, ასე ფულს და ქონებას მოიპოვებენ, საფულეებს გაივსებენ და სულ რომ არაფერი ამქვეყნად მაინც სიუხვეში ცხოვრობენ. მაგრამ უმსგავსო, მაიმუნის ხასიათის, ვერაგი ჭორიკნები რას აკეთებენ: ჭორაობით, მხოლოდ თავიანთი ამქვეყნიური მოღვაწეობის ნუსხას ივსებენ, ვერაფერს მოიპოვებენ.“ (ბოსთონი, გვ, 235).

აქ, მიზანი არა ყაჩაღობის კეთილად წარმოჩენა, არამედ ჭორაობის ბოროტებისა და ზიანის ჩვენებაა.





ჭორიკნები ამგვარად დაინახავენ, რომ ვერც ამქვეყანასა და ვერც საიქიოში ვერაფერს მოიპოვებენ, თავიანთ სასჯელსაც დაინახავენ და დიდი სინანულით საკუთარ თავს გაიტანჯავენ.

ჭორაობის შემთხვევაში მნიშვნელოვანი, უფლებაშელახული ადამიანის პატიების მოპოვებაა. გაჭორილი ადამიანი თუკი ჭორიკნებს მიუტევებს, საიქიოში დიდ ჯილდოს დაიმსახურებს.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თქვენგან რომელიმეს არ შეუძლია აბუ დამდამის მსგავსი იყოს?“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„აბუ დამდამი ვინ არის?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ადრეული ტომებისგან ერთ-ერთს მიეკუთვნებოდა. ამბობდა: „ჩემს შეურაცხმყოფელსა და ჩემზე მოჭორავეს ჩემი უფლებების შელახვას ვპატიობ.“* (აბუ დავუდი, ედები, 36/4887).

ეს მდგომარეობა უეჭველი გამოვლინებაა იმისა, რომ „გაჩენილები გამჩენის გამო შეიყვარე“. ე. ი. სრულყოფილ მორწმუნეებს, რომელთაც ალლაჰი უყვართ, ღმერთის კმაყოფილების მოსაპოვებლად შეუძლიათ მის მონა-მსახურებს ადვილად მიუტევონ.

ამ საკითხში სიმბოლოდ შეიძლება გამოდგეს მორწმუნე, ღარიბი თანამიმდევარი ულბე იბნ ზეიდი. თებუქის ლაშქრობის მძიმე პერიოდში, როდესაც ალლაჰის შუამავალმა მუსლიმები დასახმარებლად მოიხმო, ულბე ღამე ადგა „თეჰეჯჯუდი“ ილოცა, ალლაჰს შეევედრა და გათენებისთანავე ერთადერთი ნივთი, რომელიც გააჩნდა, მუჰამმედ შუამავალს ﷺ მიუტანა. ამ საქციელით დიდებული სული, დიდი ღირსება და თავგანწირვის მაგალითი წარმოაჩინა. შუამავალს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! სხვა არაფერი მაბადია, რისი მოწყალებად გაღებაც შემიძლია. ამ ნივთს გავიღებ. ამის გამო ყველას, ვინც მე მაწყენინა, ჩემზე ცუდი რამ თქვა და გამამასხარავა, ჩემი

უფლებების შელახვას ვპატიობ!“ (იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, II, 500; იბნ ქესირი, ელ სირე, IV, 9; ვაქიდი, III, 994).

არსებობენ აგრეთვე დიდსულოვანი ადამიანები, რომლებიც იმისათვის, რომ მეზობლებისგან არ გაიჭორონ, მსხვერპლს იღებენ. ერთი ღვთისმოსავი ასე ამბობდა:

„ვიცნობ ადამიანებს, რომლებიც ახალ ტანსაცმელს არ იცვამენ იმის გამო, რომ მეზობლები დამინახავენ, იეჭვიანებენ, გამჭორავენ და ჩემს გამო ცოდვას ჩაიდენენო!“

**მეექვსე ჰადისში** მოხსენიებულია ჭორაობის მსგავსი, მაგრამ უფრო დიდი ბოროტება და ცოდვა. ეს ადამიანებს შორის ენატანიაობა და ამგვარად მათ შორის პანიკის დათესვაა. იმის გამო, რომ ეს ცოდვა ორ ადამიანს შორის ურთიერთობის გაფუჭებას ისახავს მიზნად, ჭორაობისგან გამოყოფილია...

ენატანია ადამიანს ჰადისში მაბეზღარა და დამსმენი ეწოდება. იმასთან ერთად რომ ორივე ერთ და იმავე მნიშვნელობის მატარებელია, მათ შორის განსხვავება მაინც არის. მაბეზღარაა ადამიანი, რომელიც ერთ საზოგადოებაში ნათქვამ სიტყვას სხვაგან მიიტანს, დამსმენი კი — ადამიანი, რომელიც სხვის საუბარს მიაყურადებს და იმ სიტყვას მიიტანს სხვაგან.

როგორც ჰადისიდან ჩანს, ადამიანები ამ ცოდვას მსუბუქად თვლიან და ჩვეულებრივად სჩადიან. თუმცა ენის მიტან-მოტანა ბოროტებას თესავს და ამიტომ დიდი ცოდვაა. რადგან ყურანი გვამცნობს, რომ ბოროტებისა და პანიკის დათესვა, კაცის კვლაზე უფრო დიდი ცოდვაა. ამიტომაც მაბეზღარობა საფლავში წამებისა და ჯოჯოხეთში შესვლის მიზეზი ხდება.

**მეშვიდე ჰადისი** გვამცნობს რომ მაბეზღარები სამოთხეში ვერ შევლენ.

როგორც ჰადისიდან ჩანს, მუსლიმები, რომლებიც მაბეზღარობას ეწევიან, სამოთხეს ვერ მოიპოვებენ. მათ თუ მიეტევებათ, თავდაპირველად ჯოჯოხეთში შევლენ, ჩადენილი ცოდვის სასჯელს მოიხდიან, სამოთხეში კი შემდეგ შევლენ, რადგან ცოდვი-





ლი მუსლიმები ურწმუნეთა მსგავსად სამოთხეს მარადიულად არ მოსწყდებიან.

მეორე მხრივ, პანიკის დათესვის მიზეზით ხალხისგან გაგონილი სიტყვების ხელმძღვანელებთან მიმტანებიც ენატანიები არიან.

## ი. უსამართლობა

١٧١. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فِيمَا رَوَى عَنِ اللّٰهِ تَبَارَكَ وَتَعَالَى أَنَّهُ قَالَ:

«يَا عِبَادِي إِنِّي حَرَّمْتُ الظُّلْمَ عَلَى نَفْسِي وَجَعَلْتُهُ بَيْنَكُمْ مُحَرَّمًا فَلَا تَظَالَمُوا».

**171.** აბუ ზერის გადმოცემით, შუამავალი უზენაესი ალლაჰის შემდეგ ნათქვამს გვამცნობს:

*„ადამიანებო! მე უსამართლობა საკუთარ თავს ავუკრძალე. ის თქვენს შორისაც ავკრძალე. ამის შემდეგ ერთმანეთს უსამართლოდ არ მოექცეთ!“* (მუსლიმი, ბირრი, 55).



١٧٢. عَنْ أَبِي مُوسَى رَضِيَ اللّٰهُ تَعَالَى عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ اللّٰهَ لَيُمْلِي لِلظَّالِمِ حَتَّى إِذَا أَخَذَهُ لَمْ يُفْلِتْهُ» قَالَ ثُمَّ قَرَأَ:

(وَكَذٰلِكَ اَخْذُ رَبِّكَ اِذَٓا اَخَذَ الْقُرٰى وَهِيَ ظَالِمَةٌ اِنَّ اَخْذَهُٓ اَلِيمٌ شَدِيدٌ).

**172.** აბუ მუსას გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, რომ ალლაჰი უსამართლოს დროს აძლევს, მაგრამ მას გაქცევის შესაძლებლობას არ მისცემს.“*

შემდეგ ეს აიათი წაიკითხა:

***„აი, ასეთია შენი ღმერთისგან შეპყრობა, როცა იგი იპყრობს სოფლებს და ისინი უსამართლონი არიან. უეჭველად, მისგან შეპყრობა მწარეა, მრისხანეა!“*** (სურა ჰუდი, აიათი 102); (ბუხარი, თეფსირი, 11/5; მუსლიმი, ბირრი, 61 აგრეთვე იხ. თირმიზი, თეფსირი, 11; იბნ მაჯე, ფითენი 22).



١٧٣. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اِتَّقُوا الظُّلْمَ فَإِنَّ الظُّلْمَ ظُلُمَاتٌ يَوْمَ الْقِيَامَةِ وَاتَّقُوا الشُّحَّ فَإِنَّ الشُّحَّ أَهْلَكَ مَنْ كَانَ قَبْلَكُمْ حَمَلَهُمْ عَلَى أَنْ سَفَكُوا دِمَاءَهُمْ وَاسْتَحَلُّوا مَحَارِمَهُمْ».

**173.** ჯაბირის გადმოცემით, ალალჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უსამართლობას ერიდე, რადგან უსამართლობა განკითხვის დღეს ტირანისთვის უკუნეთი იქნება! ძუნწობასაც ერიდეთ, რადგან ძუნწობამ თქვენი წინამორბედნი გაანადგურა. მათ ერთმანეთის უსამართლო სისხლისღვრისკენ, ჰარამის ჰალალად ჩათვლისკენ უბიძგა!“* (მუსლიმი, ბირრი, 56; ბუხარი, ელ ედებულ მუფრედი, 483. აგრეთვე იხ. აჰმედი, II, 92, 136, ჰაქიმი, 1, 55/26).



١٧٤. عَنْ أَبِي سَلَمَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّهُ كَانَتْ بَيْنَهُ وَبَيْنَ أُنَاسٍ خُصُومَةٌ فَذَكَرَ لِعَائِشَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا فَقَالَتْ لَهُ:

«يَا أَبَا سَلَمَةَ! اجْتَنِبِ الْأَرْضَ فَإِنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:





«مَنْ ظَلَمَ قِيدَ شِبْرٍ مِنَ الْأَرْضِ طُوِّقَهُ مِنْ سَبْعِ أَرَضِينَ».

**174.** აბუ სელემე იბნ აბდურრაჰმანის გადმოცემით, მის ტომისგან ზოგიერთ ადამიანებს შორის შეუთანხმებლობა იყო. ეს საკითხი ძვირფას აიშეს ﷺ მოუთხრეს. მან ბრძანა:

„აბუ სელემე, მიწასთან დაკავშირებით უსამართლობას ერიდე! რადგან შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ერთ მტკაველ მიწას უსამართლოდ მიითვისებს, ის მიწა მას ექვსმაგად შემოეხვევა კისერზე.“* (ბუხარი, მეზალიმი, 13; ბედულ ჰალყი, 2; მუსლიმი, მუსაქათი, 139-142, აგრეთვე იხ. თირმიზი, დიათი, 21).



١٧٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«لَتُؤَدُّنَّ الْحُقُوقَ إِلَى أَهْلِهَا يَوْمَ الْقِيَامَةِ حَتَّى يُقَادَ لِلشَّاةِ الْجَلْحَاءِ مِنَ الشَّاةِ الْقَرْنَاءِ».

**175.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„განკითხვის დღეს შელახული უფლებები აუცილებლად აღუდგებათ. რქიან ცხვარს ურქო ცხვრის გამო სამაგიეროს მიუზღავენ.“* (მუსლიმი, ბირრ, 60. აგრეთვე იხ. თირმიზი, ქიამეთი, 2/2420, აჰმედ, II, 235, 302, 372, 411).

## განმარტებები:

სამართლიანობის საპირისპირო — უსამართლობა რაიმის არა საჭიროებისამებრ გაკეთება, არამედ არასაჭირო ფორმით გაკეთება, უფლებამოსილი ადამიანის უფლების დარღვევაა. უსამართლობა სხვისი უფლების შელახვა, იმის მითვისება, რაც შენ არ გეკუთვნის და ყოველგვარ საკითხში ზღვარს გადასვლაა.





გამჩენი ღმერთი ბევრ აიათში უსამართლოებს უწოდებს ადამიანებს, რომლებსაც არ სწამთ მისი, არ აღიარებენ შუამავალს და არ ემორჩილებიან ყურანის ბრძანებებს.

ყოველგვარი უსამართლობა ერთგვარი ტირანიაა. სხვისი ქონების მითვისება, ღირსებაზე, ნამუსზე ფეხის დაბიჯება, ტყუილით ან სხვა აკრძალული გზებით ადამიანების უფლებების შელახვა, ცოდვა და მტრობა, საკუთარი თავის უფლებამოსილად და სხვის უუფლებოდ გამოსაყვანად კამათი და მოპირდაპირე მხარის დამცირების მცდელობა, გზაზე დაჯდომა და იქ რაიმე ნივთების დაწყობით ადამიანებისთვის გავლაში ხელის შეშლა, *„მდიდრის მიერ ვალის გადახდის გადავადება“* (ბუხარი, ჰავალათი, 1, 2); წარსული გაკვეთილებისგან მაგალითის აუღებლობა, და ყველაფერ ზემოთხსნებულის მიზეზად და საშუალებად, ქცევაც უსამართლობაა...

**პირველ ჰადისში**

გამჩენი ღმერთი გვამცნობს, თავად უსამართლობისგან თავისუფალია და შორს დგას. ის სამართლიანია, მას აქვს ღვთიური სამართლიანობის თვისება. (თირმიზი, დავუდი, 82/3507).

ე. ი. ის სამართლიანობის წყაროა და მისი ყველა საქმე სრულიად სამართლიანია.

გამჩენ ღმერთს არ უყვარს უსამართლობა და მისით კმაყოფილი არ არის, ამიტომაც ადამიანებს ამცნობს, რომ უსამართლოდ არასდროს არ უნდა მოიქცნენ. აიათში ნაბრძანებია:

***„...უთხარი: ამქვეყნიური ცხოვრების სიამოვნება ხანმოკლეა, საიქიო ცხოვრება იმათთვის უკეთესია, ვინც ღვთისმოშიშია და არ დაიჩაგრებიან ხურმას კურკის ღარში აპკი რომ აქვს, იმ დონეზეც კი!“*** (სურა ნისა, აიათი 77).

***„და მაშინ, როცა შევკრებთ იმ დღეს, რომელიც ეჭვს არ იწვევს, და ყოველ სულს სრულად მიეგება იმისთვის, რაც შეიძინა, და არ დაიჩაგრებიან ისინი(როცა მოვა ის, უეჭველი დღე), მაშ, როგორღა იქნება მათი მდგომარეობა?“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 25).





*„აი ეს, რაც გამოიძღოლეს ხელებმა თქვენმა. რადგანაც ალლაჰი არ არის მჩაგვრელი მსახურთა მიმართ. “* (სურა ალი იმრანი, აიათი 182).

*„და ვინც იქმს სიკეთეს, კაცი იქნება ეს თუ ქალი, და არის ის მორწმუნე, სწორედ, შევლენ სამოთხეში ეგენი და არ დაიჩაგრებიან, ხურმის კურკას ღარი რომ აქვს, იმის ტოლაზეც!“* (სურა ნისა, აიათი 124).

მთელი სამყარო ალლაჰის სამფლობელოა და ჭეშმარიტად, არ არსებობს მის გარდა სხვა გამგებელი. ალლაჰისთვის უსამართლობა არასდროს არ არის საუბრის თემა. ე. ი. უზენაესი ალლაჰი უსამართლობისგან ყოველთვის თავისუფალია.

გამჩენ ღმერთს არ სურს ადამიანები ერთმანეთს უსამართლოდ მოექცნენ. ყურანი გვამცნობს, რომ ღმერთს უსამართლოები არ უყვარს და მათ ჭეშმარიტებას არ შეამეცნებინებს.

აქედან გამომდინარე, ყველა მუსლიმმა გადაწყვეტილების მიღებისას, აწონვისას, მოწმეობის გაწევისას, ნათესავი იქნება თუ სხვა, მეგობარი იქნება თუ მტერი, მდიდარი იქნება თუ ღარიბი, გაბრაზებისას თუ სიმშვიდისას, გრძნობებმა არ უნდა გვძლიოს, მოკლედ ყოველთვის სამართლიანად უნდა მოვიქცეთ.

მუსლიმი ამგვარად სამართლიანი თუ იქნება და ყველა საკითხში სწორად მოიქცევა, გამჩენი ღმერთის სიყვარულს დაიმსახურებს.

მეორე მხრივ, არ უნდა შეგვაცდინოს იმან, რომ უსამართლოები ამქვეყნად მცირე დროის განმავლობაში მშვიდად დაეხტებიან. ვინაიდან, გამჩენი ღმერთი მათ მონანიებისა და უსამართლობისთვის თავის დანებებისთვის დროს აძლევს. **მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ამ დროის გასვლის შემდეგ ისინი გონს თუ არ მოეგებიან, საშინლად დაისჯებიან. ამ მდგომარეობიდან ისინი ვერსად გაიქცევიან, რადგან გამჩენი ღმერთის სასჯელი ძალიან მწარე და აუტანელია.

გამჩენი ღმერთი იმის გამო, რომ ადამიანებისადმი მოწყალეა, ცოდვილების დასჯას არ ჩქარობს. მათ დროს აძლევს უსამართლობისა და ბოროტებისთვის თავის დასანებებლად. უმრავლესის სასჯელს საიქიოსთვის იტოვებს. უსამართლოები ამან არასდროს არ უნდა შეაცდინოს. არ უნდა ჩათვალონ რომ მათი ნამოქმედარით მოიგეს, უგულისყურობიდან ცოტა ადრე უნდა გამოფხიზლდნენ. უნდა იცოდნენ, „ალლაჰი დროს აძლევს. შესაბამისად, უყურადღებოდ არ დატოვებს.“ ე. ი. გარკვეულ პერიოდს აძლევს, დროის მოსვლისას კი აკეთებს რაც საჭიროა. აი, იმ დროს უსამართლოები მიხვდებიან, რომ არავითარი საპატიო მიზეზი არ არსებობს, მაგრამ საქმე უკვე ჩავლილი იქნება.

აიათში ნაბრძანებია:

***„რამდენ უსამართლოს დასახლება გადავუვადე! მერე კი შევიპყარი ისინი, რამეთუ ჩემთანაა მობრუნება!“*** (სურა ჰაჯი, აიათი 48).

***„არ იფიქრო, რომ ალლაჰი უგულისყუროა იმის მიმართ, რასაც ურჯულონი აკეთებენ. მხოლოდ უვადებს მათ იმ დღემდე, როდესაც შიშით თვალები გაუცეცდებათ.“*** (სურა იბრაჰიმი, აიათი 42).

უსამართლობა არასდროს სასარგებლო არ არის, დასასრული დამღუპველია. უსამართლო ვინც უნდა იყოს, დაისჯება. მიუხედავად იმისა, შუამავლებისთვის უსამართლობა საუბრის თემაც კი არ შეიძლება იყოს, დავუშვათ, რომ შუამავალი უსამართლოდ მოიქცა, ისიც კი მიიღებს სამაგიეროს. ამის მაჩვენებელია ქვემოთ მოყვანილი ამბავი, რომელიც აჩვენებს მუჰამმედ შუამავალი ﷺ უსამართლობისგან რაოდენ შორს იდგა.

სუჰეილ იბნ ამრი ყურაიშების იმამი იყო. ლიტერატურის აღმავლობის პერიოდში, როცა ადამიანებზე სიტყვის ზეგავლენით ომი იყო დაწყებული, იგი მუდმივად ისლამის შესახებ საუბრობდა, ადამიანებს აცდუნებდა. ეს კაცი ბედირის ბრძოლაში ტყვედ ჩავარდა. კეთილშობილმა ომარმა შუამავალს შესთავაზა:





„ალლაჰის შუამავალო! თუ ნებას დამრთავთ, სუჰეილს წინა კბილებს დავაძრობ, რომ ენა გარეთ გამოუვარდეს და შენსა და ისლამის წინააღმდეგ არასდროს ილაპარაკოს?!“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თავი დაანებე მას, ომარ! მე მისი სხეულის ორგანოებს ასეთ ზიანს არ მივაყენებ. მიუხედავად იმისა, რომ შუამავალი ვარ, ასე თუ მოვიქცევი, ალლაჰი მეც იმდაგვარადვე მომექცევა. არ აჩქარდე! მალე შენს ქებას და ისე საუბარს დაიწყებს, შენც რომ მოგეწონება და გაგახარებს.“* (იბნ ჰიშამი, II, 293).

თუკი შუამავალიც უსამართლობის შემთხვევაში სამაგიეროს მიიღებს, სხვა ადამიანები რატომ ვერ აცნობიერებენ ამას, რისი იმედი აქვთ, როცა უსამართლობის ჭაობში არიან ჩაფლული? გამჩენი ღმერთი ნათლად აცხადებს:

***„...უეჭველია, რომ უსამართლოები ხსნას ვერ მოიპოვებენ.“*** (სურა ყასასი, აიათი 37).

უსამართლოების ბოლო განადგურებაა. ისტორია უსამართლობის გამო განადგურებული ადამიანებისა და საზოგადოებების სასაფლაოს ჰგავს. მათი დიდი ნაწილის სამწუხარო დასასრული, გაკვეთილის მისაღებად, ყურანში თვალწინ გადაგვეშლება.

უსამართლო ადამიანი აუცილებლად რომ დაისჯება, ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად გვამცნობს:

*„იმასთან ერთად, რომ საიქიოში დაისჯებიან ამქვეყანადაც გამჩენი ღმერთი ყველაზე ხშირად სხვისი უფლებების შემლახველ, უსამართლო და ნათესავების უგულებელმყოფელ ადამიანებს სჯის.“* (აბუ დავუდი, ედები, 43/4902; თირმიზი, ქიამე, 57; იბნ მაჯე, ზუჰდი, 23).

უსამართლოებს სამწუხარო დასასრული საიქიოში ელოდებათ. აიათი გვამცნობს, რომ უსამართლოები ჯოჯოხეთში სამუდამოდ დარჩებიან:

***„მერე ჩვენ გადავარჩენთ ღვთისმოშიშებს, ხოლო უსამართლოებს მუხლებზე დაჩოქილს დავტოვებთ იქ!“*** (სურა მერიემი, აიათი 72).

ასე, რომ უსამართლობა მაშინვე უნდა მოვინანიოთ და იმ ადამიანებს, ვისაც უფლებები შევულახეთ, ეს უფლებები აღვუდგინოთ და მიტევება ვითხოვოთ. ხსნის სხვა შესაძლებლობა არ არსებობს. ალლაჰის შუამავალმა თავისი მიმდევრები სრული სამართლიანობის დადგომის დღემდე გააფრთხილა:

*„ვინც თავის სულიერ ძმას ღირსების, ნამუსის ან ქონების გამო უსამართლოდ მოექცევა, განკითხვის დღემდე, სადაც ოქრო და ვერცხლი არ არის, იმ ადამიანისგან მიტევება ითხოვოს. თორემ მას ღვთისმოსავი ქმედებები თუ აქვს ჩადენილი, ჩადენილი უსამართლობის რაოდენობის მადლი წაერთმევა (უფლებაშელახულ ადამიანს გადაეცემა). თუ მადლი არა აქვს, იმ ადამიანის, ვისაც უსამართლოდ მოექცა, ცოდვები მას დეწერება.*“ (ბუხარი, მეზალიმი, 10, რიქაქი, 48).

აი ესაა სრული გაკოტრება. ამ მდგომარეობაში ადამიანის ჩავარდნა მისთვის სამარადჟამო წყვდიადის დადგომას ნიშნავს. მესამე ჰადისი გვამცნობს, რომ განკითხვის დღეს უსამართლო ადამიანს უკუნეთი ელოდება. რადგან უსამართლოები დედამიწაზე თავიანთი უსამართლობით ადამიანების ცხოვრებას აშავებენ, მათ საიქიოს სამუდამო სამყოფელში უკუნეთში ამყოფებენ. მაგრამ მათ ეს არ იციან. თურმე ისინი რა მცდარ გზას ადგანან.

გამჩენი ღმერთი ამქვეყნად უსამართლოებს აფრთხილებდა, მაგრამ ისინი რჩევას არ იღებდნენ. მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის აიათებს კითხულობდნენ, მოსმენა არ უნდოდათ:

***„მათთვის არ უვნია ალლაჰს, რამეთუ თვითონვე ავნეს საკუთარ თავს.“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 117).

***„...უსამართლონი ცხად გზააბნევაში არიან!.“*** (სურა ლოყმანი, აიათი 11).





აი, განკითხვის დღეს ყველა საქმის გამო იქნება განსჯა, განუკითხავი და გაუკეთებელი არაფერი დარჩება. იმ დღეს

***„უსამართლოებს არც ერთი მეგობარი და მათი სიტყვის გამგონი შუამდგომელი არ ჰყავთ.“*** (სურა მუმინი, აიათი 18).

იმ დღეს

***„უსამართლოთათვის არც მოსიყვარულე ნათესავი იქნება და არც შემწე გამგონი.“*** (სურა ბაყარა, აიათი 270).

ჰადისის მეორე ნაწილში სიძუნწეცაა აკრძალული, რადგან უსამართლობის ერთი ნაწილის მიზეზი სიძუნწე და წუწურაქობაა. უსამართლობა და სიძუნწე, კაცის კვლა, ალლაჰის მიერ ჰარამად დაწესებულების ჰალალად ჩათვლა და სხვადასხვა დიდი ცოდვა რწმენიდან გადახვევის მიზეზებია.

მეოთხე ჰადისი მიწასთან დაკავშირებული უსამართლობის საიქიო სასჯელის შესახებ გვამცნობს. სხვა უსამართლობის მსგავსად, სხვისი მიწის მიტაცებისთვის სასჯელი საშინელია.

მნიშვნელობა არა აქვს მიტაცებული მიწის რაოდენობას. უსამართლობას ერთ მტკაველზეც რომ ჰქონდეს ადგილი, საკმარისია, რომ ადამიანი უსამართლოდ ჩაითვალოს და საშინელ სტანჯველში ჩავარდეს. გარეგნულად ერთი მტკაველი რომ მოჩანს, იმ მიწის ქვეშ ზუსტად შვიდი იმდენია. ჰადისში დახაზული ცხრილი უსამართლობას ყველაზე ლამაზი ფორმით გადმოგვცემს. უსამართლოს აზრით, ძალიან მცირე უსამართლობა, სინამდვილეში ძალიან დიდია და ძალიან ღრმა ჭრილობებს აჩენს. ამქვეყნად ადამიანების სისხლის ცრემლებით მატირებლები საიქიოში კუკუნეთ წყვდიადში აღმოჩნდებიან.

მიწასთან დაკავშირებით უსამართლობის ჩადენა ადამიანებს შორის ძალიან გავრცელებულია. ერთი მტკაველი მიწის გამო რამდენი ადამიანი იკვლება და რამდენი ოჯახი ინგრევა. ამის გამო ალლაჰის შუამავალი ამ საკითხს ძალიან დიდი ყურადღებას აქცევდა და აცხადებდა, რომ ამისათვის საშინელი სასჯელი არსებობს.

**მეხუთე ჰადისი** გვამცნობს, რომ უსამართლობა სამაგიეროს გარეშე არ დარჩება. მცირე იქნება თუ დიდი, ადამიანებს შელახული უფლება აუცილებლად აღუდგებათ. ამის კარგად გასაგებად

ალლაჰის შუამავალმა მაგალითი მოგვიყვანა და ურქო ცხვარი, მარქენალი რქოსანი ცხვრისგან უფლების აღდგენის შესახებ გვამცნო.

ცხოველები, რომლებიც პასუხისმგებელნი არ არიან ჩადენილი უსამართლობის გამო, დაისჯებიან. ადამიანმა, რომელიც ყველა საქციელზე პასუხისმგებელია, საჭიროა შეიმეცნოს, თავის ქცევაში რაოდენ სამართლიანი უნდა იყოს.

ეს ჰადისი უსამართლოების შემშინებელი და დაჩაგრულების დამამშვიდებელი წყაროა. ისინი ამქვეყნად გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილები ითმენენ, მხოლოდ ალლაჰს ეფარებიან და ელოდებიან დღეს, როცა სამართლიანობის სასწორი დაიდგმება. ქვემოთ მოცემული მაგალითი ამას ნათლად წარმოგვიჩენს:

ჯაფერ ტაიარი პირველი მუსლიმთაგანი იყო. მექქელ კერპთაყვანისმცემლების უსამართლობას გაექცა და ცოლთან ერთად ეთიოპიაში გადავიდა. წლების განმავლობაში იქ დარჩა. მედინაში მხოლოდ ჰიჯრის მეშვიდე წელს დაბრუნდა. ერთ დღეს როცა ალლაჰის შუამავალმა ეთიოპიაში თავს გადამხდარი საყურადღებო ამბების მოყოლა მოსთხოვა, ჯაფერ ტაიარმა ეს მოგონება უამბო:

„ერთ დღეს, როცა ვისხედით, ჩვენს გვერდით მოხუცმა მონაზონმა ჩაიარა. თავზე დიდი წყლის სურა ჰქონდა დადგმული. ერთმა ახალგაზრდამ ამ საბრალო ქალს ზურგიდან უბიძგა. ქალმა წაიბორძიკა, მუხლებზე დაეცა, სურა გადმოუვარდა და გაუტყდა. მონაზონი ფეხზე წამოდგა, ამ ახალგაზრდას ერთი შეხედა და უთხრა:

„უსამართლოვ! ხვალ, როცა ყველანი ერთ ადგილზე შევიკრიბებით, როცა ყველას ნამოქმედარის აღიარება დაიწყება და ალლაჰი დაჩაგრულის უფლებას მჩაგვრელისგან აიღებს, ჩვენ შორის დავა როგორ გადაწყდება ნახავ!"

ამ სიტყვების გაგონებაზე ალლაჰის შუამავალმა გაიღიმა და ბრძანა:

*„ქალს სიმართლე უთქვამს. დიახ, სიმართლე უთქვამს. ალლაჰი სუფთად როგორ გამოიყვანს საზოგადოებას, თუ სუს-*





*ტების უფლებების შელახვას ძლიერებს არ აზღვევინებს!*“ (იბნ მაჯე, ფითენი, 20; აბუ იალა, მუსნედი, IV, 7-8; იბნ ჰიბბანი, XI, 443-444).

ხალხური გამონათქვამია: „უსამართლოს ძალა თუ აქვს, ჩაგრულს ალლაჰი ჰყავს“. ამ გამონათქვამში ალბათ ზუსტად ზემოთ მოცემულ მდგომარეობას გულისხმობდნენ.

მოკლედ, უსამართლოები ამქვეყნად რომ ჩანს, იმის საწინააღმდეგო მდგომარეობაში არიან. მათზე დახმარება ადამიანური მოვალეობაა. უსამართლო ადამიანზე დახმარება მისთვის უსამართლობის ჩადენაში ხელის შეშლაა.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*სულეიერი ძმა უსამართლო იქნება თუ დაჩაგრული, დაეხმარე!*“

ერთმა ადამიანმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი ძმა თუ დაჩაგრულია, დავეხმარები. მაგრამ თუ უსამართლოა, როგორ შემიძლია დავეხმარო?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*ის უსამართლობას ჩამოაშორე, უსამართლობაში ხელი შეუშალე. უეჭველია, რომ ეს მისთვის დახმარებაა.*“ (ბუხარი, მეზალიმი, 4; იქრაჰი, 6. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი, 68).

## კ. სიამაყე და სიკეთის დაყვედრება

١٧٦. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«ثَلاَثَةٌ لَا يُكَلِّمُهُمُ اللهُ يَوْمَ الْقِيَامَةِ وَلَا يَنْظُرُ إِلَيْهِمْ وَلَا يُزَكِّيهِمْ وَلَهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ» قَالَ: فَقَرَأَهَا رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ثَلَاثَ مَرَّاتٍ. قَالَ أَبُو ذَرٍّ:

«خَابُوا وَخَسِرُوا، مَنْ هُمْ يَا رَسُولَ اللهِ؟» قَالَ:

«اَلْمُسْبِلُ وَالْمَنَّانُ وَالْمُنَفِّقُ سِلْعَتَهُ بِالْحَلِفِ الْكَاذِبِ».

**176.** აბუ ზერის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამი სახის ადამიანები არიან, რომლებსაც ალლაჰი განკითხვის დღეს არ დაელაპარაკება, სახეში არ შეხედავს, მათ სუფთად არ გამოიყვანს. თან მათთვის მწარე სატანჯველი არსებობს.“*

გადმოგვცემს, რომ ალლაჰის შუამავალმა ეს სიტყვები სამჯერ გაიმეორა. შემდეგ აბუ ზერმა ჰკითხა:

„მაშინ იმ ადამიანებს სრული განადგურება და სამწუხარო დასასრული ელოდებათ. ისინი ვინ არიან ალლაჰის შუამავლო?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ტანსაცმლის სიამაყით მიწაზე მთრეველი, გაკეთებული სიკეთის დამყვედრებელი და ტყუილი ფიცით სავაჭრო ქონების კარგ ფასად გამყიდველი.“* (მუსლიმი, იმანი, 171. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ლიბასი, 25/4087; თირმიზი, ბუიუ, 5/1211; ნესაი, ზექათი, 69; ბუიუ, 5; ზინეთი, 103, იბნ მაჯე, თიჯარეთი, 30).



١٧٧. عَنْ سَلَمَةَ بْنِ الْأَكْوَعِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا يَزَالُ الرَّجُلُ يَذْهَبُ بِنَفْسِهِ حَتَّى يُكْتَبَ فِي الْجَبَّارِينَ فَيُصِيبُهُ مَا أَصَابَهُمْ».

**177.** სელემე იბნ ექვას გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„ადამიანი, სიამაყით საბოლოოდ უსამართლოთა და მოძალადეთა ჯგუფში ჩაეწერება. ამგვარად მათთვის განკუთვნილი სასჯელი მასაც მიესჯება.“* (თირმიზი, ბირრი, 61/2000)



١٧٨. عَنْ حَارِثَةَ بْنِ وَهْبٍ الْخُزَاعِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«أَلَا أُخْبِرُكُمْ بِأَهْلِ الْجَنَّةِ: كُلُّ ضَعِيفٍ مُتَضَاعِفٍ لَوْ أَقْسَمَ عَلَى اللهِ لَأَبَرَّهُ، أَلَا أُخْبِرُكُمْ بِأَهْلِ النَّارِ كُلُّ عُتُلٍّ جَوَّاظٍ مُسْتَكْبِرٍ».

**178.** ჰარისე იბნ ვეჰბ ელ ჰუზაის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„გინდათ, გამცნოთ იმის შესახებ თუ ვინ მოხვდება სამოთხეში? ისინი, ვისაც იმის გამო, რომ სუსტები არიან და ხალხიც სუსტებად მიიჩნევენ, არაფრად აგდებენ, მაგრამ მათ სწამთ ალლაჰი და ისიც მათ სურვილებს უსრულებს.*

*გამცნოთ, ვინ მოხვდება ჯოჯოხეთში? ყველა ქვისგულიანი, უხეში, ძუნწი და მედიდურად მოსიარულე, ამაყი ადამიანები.“* (ბუხარი, ედები, 61; ეიმანი, 9; თეფსირი, 68/1; მუსლიმი, ჯენნეთი, 47. აგრეთვე იხ. თირმიზი, ჯეჰენნემი, 13; იბნ მაჯე, ზუჰდი, 4).



١٧٩. عَنْ عَمْرِو بْنِ شُعَيْبٍ عَنْ أَبِيهِ عَنْ جَدِّهِ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«يُحْشَرُ الْمُتَكَبِّرُونَ يَوْمَ الْقِيَامَةِ أَمْثَالَ الذَّرِّ فِي صُوَرِ الرِّجَالِ يَغْشَاهُمُ الذُّلُّ مِنْ كُلِّ مَكَانٍ فَيُسَاقُونَ إِلَى سِجْنٍ فِي جَهَنَّمَ يُسَمَّى بُولَسَ تَعْلُوهُمْ نَارُ الْأَنْيَارِ يُسْقَوْنَ مِنْ عُصَارَةِ أَهْلِ النَّارِ طِينَةَ الْخَبَالِ».

**179.** ამრ იბნ შუაიბის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ამაყები განკითხვის დღეს ადამიანის ფორმაში იქნებიან, მაგრამ პატარა და წითელი ჭიანჭველების ოდენა. მათ ყველა მხრიდან დამცირება ელოდებათ. შერეკავენ ჯოჯოხეთის ციხე „ბულესში“, სადაც გარს ცეცხლი შემოერტყმებათ და დალევენ ჯოჯოხეთის მკვიდრთა სისხლსა და ჩირქს, რომელსაც თინეთულ ჰაბალი ეწოდება.“* (თირმიზი, ქიამეთი, 47/2492, აჰმედი, II, 179; ბუხარი, ელ ედებულ მუფრედი, 557).

## განმარტებები:

არის ერთი ნაწილი დიდი ცოდვების, რომელთა ჩამდენთ, ალლაჰი განკითხვის დღეს არ დაელაპარაკება, სახეში არ შეხედავს და მათ არ მიუტევებს. **პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ამგვარი ცოდვების ნაწილს მოიხსენიებს. მნიშვნელობის გათვალისწინებით მათთვის მისაცემი სასჯელი სამჯერაა განმეორებული.

ამგვარ მდგომარეობაში ჩავარდნილ უბედურებს, როგორც აბუ ზერი ამბობს, ნამდვილად სრული განადგურება, სამწუხარო დასასრული და უმძიმესი სასჯელი ელოდებათ. ამგვარები ალლაჰის სატანჯველს დაიმსახურებენ, სასტიკად დაისჯებიან და შედეგად ჯოჯოხეთის ღირსნი გახდებიან.

ალლაჰის ადამიანთან დაულაპარაკებლობა, მისთვის სახეში არშეხედვა ნიშნავს, რომ ის ადამიანი ვერ ნახავს იმ აღიარებას და სარგებელს, როგორსაც ალლაჰი ღვთისმოსავ ადამიანებს აძლევს.

გამჩენი ღმერთის მიერ ადამიანისთვის სახეში შეუხედაობა, მისთვის ზურგის შექცევა ნიშნავს, რომ ამ ადამიანს ღმერთი მოწყალედ არ მოექცევა. უზენაესი ალლაჰის მიერ ვინმეს მიუტევებლობა ნიშნავს, რომ ის ადამიანი ცოდვის ჭუჭყისაგან, იმ ბოროტებებისგან, რომლისთვისაც სასჯელი ელოდება, ვერ განიწმინდება.





ამგვარი დიდი სასჯელი ამაყ, სიკეთის დამყვედრებელ და ტყუილი ფიცით კარგ ფასად ქონების გამყიდველ ადამიანებს ემუქრებათ.

სიამაყე ის ცოდვაა, რომელიც ალლაჰს საერთოდ არ უყვარს და საშინლად კრძალავს. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები!“*** (სურა ლოყმანი, აიათი 18).

***„და არ იარო ქვეყანაზე ამაყად!“*** (სურა ისრა, აიათი 37).

სიდიდე ალლაჰისთვის განკუთვნილი მახასიათებელია. ადამიანის გაამაყება ალლაჰის თვისების საკუთარ თავში დანახვის მცდელობაა და უკიდურესად მცდარი გაგება. იგი ადამიანის მიერ საზღვრების უცოდინრობაა. ვინაიდან, სიამაყის უარყოფას ადამიანი ვერ შეძლებს, იმდენად თვალსაჩინო თვისებები, მუდმივად მისი ნაკლოვანებები გამოაქვს სააშკარაოზე: უსუსურობა, უძლურება, შეცდომა, დავიწყება, უმეცრება, უსამართლობა, სულსწრაფობა, სიძუნწე, ამქვეყნიური ინტერესებისადმი ლტოლვა, უმადურობა... მისი შექმნის ფაზებისა და ცხოვრების დასასრულის მიხედვით ნათელია, რომ ადამიანს საქებარი მხარე არა აქვს. აქედან გამომდინარე, სიამაყე არ არის ის ქცევა, რომელიც მას უხდება.

თუკი უზენაესი ალლაჰი ადამიანს მატერიალურ და სულიერ სიკეთეებს უწყალობებს, ის კი არ უნდა გაამაყდეს, არამედ გამჩენი ღმერთისადმი მადლიერების გრძნობით უნდა განიმსჭვალოს, რადგან მონა-მსახურობას თავმდაბლობა და მადლიერება უხდება. ვისაც ეს წყალობები არა აქვთ, იმ ადამიანების არაფრად ჩაგდება და მათთვის ზემოდან ყურება, უპირველესად, გამჩენი ღმერთის უპატივცემულობაა.

სიამაყე ადამიანისთვის ყველაზე დიდი ვნებაა. ამაყი, დიდების სიყვარულით შეპყრობილი ადამიანი ძალიან ბევრ უსამართლობას ისე ჩაიდენს, რომ ვერც კი შეამჩნევს. შედეგად საკუთარ თავს დაამდაბლებს, შეარცხვენს და უსამართლო გახდება. **მეორე ჰადისში** ნაბრძანებია:

*„ადამიანი სიამაყით საბოლოოდ უსამართლოთა და მოძალადეთა ჯგუფში ჩაეწერება. ამგვარად მათთვის განკუთვნილი სასჯელი მასაც მიესჯება.“*

ადამიანის მიერ თავისი თავის იმაზე მეტად დანახვა, რაც არის, საკუთარი თავის მოწონება და იმის დაჯერება, რომ ყველაზე ძვირფასია, მას სამწუხარო დასასრულისკენ მიერეკება. თუ ადამიანს სიამაყე და ყოყოჩობა მოიცავს, უსამართლოთა რიგებში ჩაეწერება და საბოლოოდ მათთან ერთად ჯოჯოხეთში დაიდებს ბინას. ფარაონის, ყარუნისა და ჰამანის სასჯელით ისიც განისჯება.

ამაყი ადამიანები ყურანის ბევრ აიათშია გაკიცხული. სიამაყე, აიათებში უმეტესწილად ურწმუნოების და ალლაჰის წინაშე ამბოხების გამოსახატავად გამოიყენება. ადამიანები სიამაყის გამო ალლაჰის ღვთისმსახურებას ზურგს აქცევენ, მის ბრძანებებს არ ემორჩილებიან და შუამავლებს არ უსმენენ. მეორე მხრივ, სიამაყე ეშმაკის განმასხვავებელი ნიშანია. სიამაყის წარმოთქმისთანვე გონებაში წარმოისახება ეშმაკი, რომელმაც სწორედ სიამაყის გამო არ შეუსრულა სეჯდე შუამავალ ადამს. ამიტომ მორწმუნეებში არსებული სიამაყე სახიფათო მდგომარეობაა, რომელიც მათ ურწმუნოებასთან აახლოებს. ამ მიზეზით აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს, ვინც არიან ქედმაღალნი, მედიდურნი“*** (სურა ნისა, აიათი 36).

სწორედაც სიმდიდრის გამო გაამაყებული, გაყოყოჩებული, ამის გამო სხვადასხვა ბოროტების ჩამდენი და არეულობის დამთესი ყარუნი უზენაესმა ალლაჰმა თავის სიმდიდრესათან ერთად გაანადგურა.

სიამაყე გაუნათლებლობაზე წინ მიდის, ჭეშმარიტი სწავლული ადამიანები არ გამედიდურდებიან. ამაყი ადამიანი ვერც ცოდნას მოიპოვებს და ვერც სიკეთეს მიაღწევს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„ჩემი სასწაულებისგან განვაშორებ მათ, რომელნიც უსამართლოდ მედიდურობენ დედამიწაზე.“*** (სურა ელრაფი, აიათი 146).

მევლანა ამბობს:

„გაზაფხულზე ქვა აყვავდება? მიწის მსგავსად თავმდაბალი იყავი, რომ შენგან ფერად-ფერადი ვარდები და ყვავილები აყვავდნენ!

სიამაყე და თავმოწონება ადამიანების არა მხოლოდ გრძნობებსა და ფიქრებში, ამავე დროს ყოფაქცევასა და საქციელშიც გამოიხატება, ჩაცმულობაშიც კი იჩენს თავს. კაბის კალთის მიწაზე გათრევამდე დაგრძელება ამის გამოხატულებაა.

ჰადისში ნაბრძანებია:

„*უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს არ შეხედავს სახეში ადამიანს, რომელიც გაამაყებული ტანსაცმელს მიწაზე მიათრევს.*“ (ბუხარი, ლიბასი, 1, 2, 5; ფედაილს საჰაბე, 5; მუსლიმი, ლიბასი, 42-48).

მაგრამ სიამაყის გარეშე ლამაზი ტანსაცმლისა და ფეხსაცმლის ჩაცმა საზიანო არ არის. თუ ლამაზი ტანსაცმელი გაამაყებას უწყობს ხელს მაშინ მოფრთხილებაა საჭირო. ადამიანმა ლამაზად სიამაყის, თავის განსხვავებულად შეგრძნებისა და ქედმაღლობისთვის კი არა, ალლაჰის ბოძებული სიკეთისთვის მადლობის გადასახდელად უნდა ჩაიცვას ლამაზად, მუჰამმედ შუამავალი  გვირჩევს, რომ ლამაზი და ახალი ტანსაცმლის ჩაცმის შემდეგ ღმერთს მადლობა გადავუხადოთ და ზედმეტი ტანსცმელი გაჭირვებულებს დავურიგოთ. (თრიმიზი, დავუდი, 107/3560).

სწავლულები ამბობენ, რომ სუნნეთის შესაბამისად უნდა ჩავიცვათ, ტანსაცმელი წვივებამდე დავაგრძელოთ, თუმცა მათი კოჭებამდე დაგრძელებაც ნებადართულია. სიამაყის გრძნობაც რომ არ იყოს, ტანსაცმლის კოჭებს ქვევით ჩამოშვება ალლაჰის შუამავალმა აკრძალა და ამიტომაც ასე ჩაცმა მექრუჰია.

**მესამე ჰადისი** გვამცნობს, რომ ამაყი ადამიანები ჯოჯოხეთში წავლენ, რადგან სიამაყე ძალიან ბევრი ცუდი თვისებისა და სამარცხვინო ქმედების მიზეზი შეიძლება გახდეს. უეჭველია,

რომ ამ გზის დასასრული ჯოჯოხეთია. იმისათვის, რომ სიამაყეს სასტიკად ვერიდოთ ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანის, გულში იოტისოდენა სიამყეც რომ ჰქონდეს, სამოთხეში ვერ შევა.“* (მუსლიმი, იმანი, 147-149; თირმიზი, ბირრი, 61/1998).

ერთ სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ჯოჯოხეთი სამოთხის საპირისპიროდ ტრაბახობს:

*„ჩემში ტირანი და ამაყი ადამიანები არიან!“* (მუსლიმი, ჯენნეთი, 34; ბუხარი, თეფსირი, 50/1; თევჰიდი, 25; თირმიზი, ჯენნეთი, 22).

საიქიოს სიკეთეები ამაყებს კი არა, თავმდაბალ, მონა-მსახურობის შემსრულებლებს ეწყალობებათ.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„სწორედ ის უკანასკნელი სამყოფელი დავუდგინეთ მათ, რომელთაც არ სურთ გამედიდურება დედამიწაზე და უკეთურობის გავრცელება. კეთილი აღსასრული მოელით მხოლოდ ღთისმოშიშებს!“*** (სურა ქასასი, აიათი 83)

**მეოთხე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ﷺ ამაყი ადამიანების საიქიო მდგომარეობას გადმოგვცემს. ამაყები იმის გამო, რომ სააქაოში უსამართლო ადგილზე თავს განიდიდებენ, საიქიოში მიეცემათ **„ნამოქმედარისთვის შესაბამისი სასჯელი“**. ისე, როგორც დახრილი ჭოკის გასასწორებლად მისი საპირისპირო მიმართულებით მოხრაა საჭირო, ასევე ამაყი ადამიანების ცუდი თვისებისგან განსაწმენდად მათი დამცირება და დამდაბლებაა საჭირო. გამომდინარე აქედან, სააქაოში განდიდებულ, ადამიანები ჭიანჭველასავით პატარები იქნებიან. ისინი უკიდურესად დამდაბლებული და დამცირებული არსებები იქნებიან, ალლაჰი მათ არავითარ ფასს არ მიანიჭებს და ადამიანები მათ ფეხით გადაუვლიან; სანამ მთელი კაცობრიობა არ განისჯება, მათ ფეხქვეშ გათელავენ. (ჰეისემი, X, 334).

მათზე შემორტყმული ცეცხლი იმდენად მწველი იქნება, რომ დანარჩენ ცეცხლს ისე დასწვავს, როგორც შეშას. კომენტატორები ამ ცეცხლის განმარტებისას შემდეგ აიათზე მიუთითებენ:





***„რომელიც ყველაზე მძვინვარე ცეცხლში იქნება შენთებული! შემდეგ იქ არც მოკვდება და არც იცოცხლებს“*** (სურა ალა, აიათები 12-13).

ზოგიერთი სწავლულები ამგვარ შემთხვევებს იგავ-არაკებად აღიქვამენ.

ერთ-ერთი დიდი ცოდვაც ჩადენილი სიკეთის დაყვედრებაა. განკითხვის დღეს უსამართლოების შემდეგ ყველაზე დიდი უბედურება ჩადენილი სიკეთის დამყვედრებელ ადამიანებს ელოდებათ. ადამიანი, რომელსაც სიკეთეს გაუკეთებთ, ისედაც წნეხს განიცდის. ამასთან დამატებით ამ სიკეთის დაყვედრებაც მისთვის მიყენებული ყველაზე დიდი სულიერი ტანჯვაა. აქედან გამომდინარე, ამგვარად მოქცევა არის იმ დიდი ცოდვათაგანი, რომლითაც ალლაჰი არასდროს კმაყოფილი არ არის.

მეორე მხრივ, სიკეთის დაყვედრება ისეთი სამარცხვინო საქციელია, კომენტირებასაც კი არ მოითხოვს.

გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ სიკეთის დაყვედრება მუსლიმს არ შვენის, ის ფარისევლების დამახასიათებელი თვისებაა, რომელიც ჩადენილ სიკეთეს ამაოს ხდის.

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაცემული მოწყალება ამაოდ არ ჰქმანთ დაყვედრებითა და დამცირებით; იმის მსგავსად, რომელიც ხალხის დასანახად გასცემს თავის ქონებას, და არ სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მდგომარეობა მისი იმ კლდეს ჰგავს, რომლის ზემოდან მიწაა, ღვართქაფი დაეცა მას და დარჩა სალი ქვა. ეგენი ვერაფერს განაგებენ რაც შეიძინეს, იქიდან. რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს ურწმუნოებს ჭეშმარიტ გ ზას.“*** (სურა ბაყარა, აიათი 264).

გამჩენი ღმერთი ამ მაგალითით სიკეთის დამყვედრებელი უგრძნობი ადამიანების შინაგან სამყაროს გამოხატავს. ისინი ცდილობენ გულკეთილ ადამიანებად წარმოჩნდნენ, მაგრამ მათ ქვის გული აქვთ. მათი ინტერესი მცირეოდენად რომ დაირღვეს

და დარდი შეეყაროთ, გულმოწყალება და სიკეთის გრძნობები უქრებათ, გული ქვად ექცევათ და ყოველგვარი ბოროტების ჩადენა შეუძლიათ. აქედან გამომდინარე, ისე, როგორც გაქრება მათი გულმოწყალება, ასევე გაქრება ის მცირე მონაპოვარიც, რაც ხელთ ებადათ, რადგან გამჩენი ღმერთის ჯილდო იმ ადამიანებისთვისაა, ვინც ამგვარი ქცევებისგან შორს დგას.

აიათში ამ მდგომარეობაზე ნაბრძანებია:

***„რომელნიც გაიღებენ თავიანთ ქონებას ალლაჰის გზაზე, შემდეგ კი რასაც გასცემენ უკან ყვედრებასა და დამცირებას არ მიაყოლებენ, მათი საზღაური თავიანთ ღმერთთანაა, მათ არც შიში ექნებათ და არც არასდროს დამწუხრდებიან.“*** (სურა ბაყარა, აიათი 262).

ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ სიკეთის დამყვედრებელნი სამოთხეში ვერ შევლენ. (ნესაი, ზექათი, 69/2560).

ეს ყველა გამოხატულება იმისთვისაა, რომ ცოდვებს ვძლიოთ. სიკეთის დამყვედრებელი ადამიანი რწმენით რომ მოკვდეს, თუ არ მიეტევება, პირველად ჯოჯოხეთში შევა და მხოლოდ სასჯელის მოხდის შემდეგ დაბრუნდება სამოთხეში.

პირველი ჰადისი კიდევ ერთი ჯგუფის ადამიანებს გვაცნობს, რომელთაც დიდი უბედურება ელოდებათ, ესენი არიან ვაჭრები, რომელბიც იმისათვის, რომ საქონელი კარგ ფასად გაყიდონ, ტყუილზე იფიცებენ. ეს საკითხი ადრეც იქნა განხილული თემაში — „ტყუილი და ტყუილზე დაფიცება“.

ტყუილზე დაფიცება მხოლოდ საქონლის გაყიდვისას კი არა, ნებისმიერ დროს ჰარამია. თუმცა ადამიანები ყველაზე მეტად ვაჭრობისას იტყუებიან. მეორე მხრივ, ადამიანების უფლებებზე საუბარი ყველაზე ხშირად ვაჭრობისასაა, რადგან ადამიანები, ცხოვრების გაგრძელება რომ შეძლონ, იძულებულნი არიან ყიდვა-გაყიდვა აწარმოონ.





## ლ. ჯადოს გაკეთება და სხვა ცოდვები

١٨٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«اِجْتَنِبُوا السَّبْعَ الْمُوبِقَاتِ» قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ وَمَا هُنَّ؟» قَالَ:

«اَلشِّرْكُ بِاللّٰهِ وَالسِّحْرُ وَقَتْلُ النَّفْسِ الَّتِي حَرَّمَ اللّٰهُ إِلَّا بِالْحَقِّ وَأَكْلُ الرِّبَا وَأَكْلُ مَالِ الْيَتِيمِ وَالتَّوَلِّي يَوْمَ الزَّحْفِ وَقَذْفُ الْمُحْصَنَاتِ الْمُؤْمِنَاتِ الْغَافِلاَتِ».

**180.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უფრთხილდით შვიდ რამეს, რაც ადამიანს ცოდვებისკენ მიერეკება!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, ისინი რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა ასე უპასუხა:

*„ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება, ჯადოს გაკეთება, ალლაჰის მიერ აკრძალული ადამიანის მოკვლა, პროცენტი, ობლის ქონების მითვისება, მტრის თავდასხმის შემთხვევაში ბრძოლის ველიდან გაქცევა, პატიოსან მუსლიმ ქალებზე, როცა მათთვის არაფერია ცნობილი, მრუშობის დაბრალება.“* (ბუხარი, ვასაია, 23; თიბ, 48; ჰუდუდი, 44; მუსლიმი, იმანი, 45; აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ვესაია, 10/2874; ნესაი, ვესაია, 12).



١٨١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ عَقَدَ عُقْدَةً ثُمَّ نَفَثَ فِيهَا فَقَدْ سَحَرَ وَمَنْ سَحَرَ فَقَدْ أَشْرَكَ وَمَنْ تَعَلَّقَ شَيْئًا وُكِلَ إِلَيْهِ».

**181.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ნასკვს შეკრავს და მას შეუბერავს, ჯადოს გააკეთებს, რითაც ღმერთს მოზიარეს დაუწესებს: ვინც (სარგებლის იმედით ცხოველის ფრჩხილს, თვალისცემის მსგავსი უმეცრების ჩვეულებით) რამეს (ნებისმიერ ადგილზე) ჩამოკიდებს, ის ჩამოკიდული რამ გადაეცემა (ალლაჰის დახმარება მოაკლდება).“* (ნესაი თაჰრიმუდ დემი, 19/4076).

١٨٢. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: أَقْبَلَ عَلَيْنَا رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«يَا مَعْشَرَ الْمُهَاجِرِينَ! خَمْسٌ إِذَا ابْتُلِيتُمْ بِهِنَّ وَأَعُوذُ بِاللّٰهِ أَنْ تُدْرِكُوهُنَّ، لَمْ تَظْهَرِ الْفَاحِشَةُ فِي قَوْمٍ قَطُّ حَتَّى يُعْلِنُوا بِهَا إِلَّا فَشَا فِيهِمُ الطَّاعُونُ وَالْأَوْجَاعُ الَّتِي لَمْ تَكُنْ مَضَتْ فِي أَسْلَافِهِمُ الَّذِينَ مَضَوْا وَلَمْ يَنْقُصُوا الْمِكْيَالَ وَالْمِيزَانَ إِلَّا أُخِذُوا بِالسِّنِينَ وَشِدَّةِ الْمَئُونَةِ وَجَوْرِ السُّلْطَانِ عَلَيْهِمْ وَلَمْ يَمْنَعُوا زَكَاةَ أَمْوَالِهِمْ إِلَّا مُنِعُوا الْقَطْرَ مِنَ السَّمَاءِ وَلَوْلَا الْبَهَائِمُ لَمْ يُمْطَرُوا وَلَمْ يَنْقُضُوا عَهْدَ اللّٰهِ وَعَهْدَ رَسُولِهِ إِلَّا سَلَّطَ اللّٰهُ عَلَيْهِمْ عَدُوًّا مِنْ غَيْرِهِمْ فَأَخَذُوا بَعْضَ مَا فِي أَيْدِيهِمْ وَمَا لَمْ تَحْكُمْ أَئِمَّتُهُمْ بِكِتَابِ اللّٰهِ وَيَتَخَيَّرُوا مِمَّا أَنْزَلَ اللّٰهُ إِلَّا جَعَلَ اللّٰهُ بَأْسَهُمْ بَيْنَهُمْ».

**182.** აბდულლაჰ იბნ ომარი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი მოგვიბრუნდა და ასე მოგვმართა:

*„ო მუჰაჯირნო! მე ალლაჰს ვეფარები რათა ამ ხუთმა რამემ თქვენამდე არ მოაღწიოს. ესენია:*

*1. ერში მრუშობა, პროსტიტუციის გავრცელდება. იმის გამო, რომ ეს ერი დანაშაულს აშკარად ჩაიდენს, იქ აუცილებლად გავრცელდება ვენერიული და ის დაავადებები, რომლებიც ადრეულ პერიოდში მცხოვრებ ადამიანებს შორის არ იყო გავრცელებული.*

*2. ზომისა და წონის დამკლებ ყველა ერს აუცილებლად ელოდება შიმშილი, შემოსავლის ნაკლებობა და სხვების თავიანთ სამშობლოში გამეფებით უსამართლოდ დასჯა.*

*3. ყველა ერს, რომელიც ზექათს არ გადაიხდის, წვიმა მოაკლდება (გვალვით დაისჯება), ცხოველებიც თუ არ ეყოლებათ მათ წვიმა არ ეწყალობებათ.*

*4. ალლაჰის ბრძანებებისა და შუამავლის სუნნეთის უარმყოფელ ერს ალლაჰი აუცილებლად მოუვლენს თავდამსხმელ მტერს, რომელიც მათ ხელთარსებულის ნაწილს წაართმევს.*

*5. მმართველები რომლებიც არ სარგებლობენ ალლაჰის წიგნით, მოვლენილი კანონებისგან ამოარჩევენ იმ ნაწილს, რაც მათ საქმეს აწყობს, ალლაჰი მათ მათივე ნამოქმედარის შესაბამსად განსჯის (თავს დაატყდებათ ამბოხი, ანარქია და სხვა მსგავსი უბედურებები).“* (იბნ მაჯე, ფითენი, 22; ჰაქიმი, IV, 583/8623; ბეიჰაქი, შუაბი, III, 197).



١٨٣. قَالَتْ زَيْنَبُ ابْنَةُ جَحْشٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهَا: فَقُلْتُ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ، أَنَهْلِكُ وَفِينَا الصَّالِحُونَ؟» قَالَ:

«نَعَمْ إِذَا كَثُرَ الْخَبَثُ».

**183.** ზეინაბ ბინთ ჯაჰში გადმოგვცემს:

მუჰამმედ შუამავალს ﷺ ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! მაშინაც გავნადგურდებით როცა ჩვენ შორის ღვთისმოსავები თუ იარსებებენ?“

ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„ცოდვები თუ გამრავლდება, დიახ!“* (ბუხარი, ენბია, 7).

## განმარტებები:

**პირველი ჰადისი** გვამცნობს, რომ დიდი ცოდვები განმანადგურებელია და მათ შორის შვიდია ჩამოთვლილი. მრავალღმერთიანობის თემა ზემოთ განვიხილეთ. მას შემდეგ ჯადოს გაკეთება ყველაზე დიდ ცოდვათაგანია. ჯადოს გაკეთება წინათ განხილულ ცოდვებზე მსუბუქი ცოდვა არ არის. ისიც დიდი ცოდვაა და ამიტომაცაა აქ ჩამოთვლილთაგან რაიმე საზღვრების გავლება საკმაოდ ძნელია. გადმოცემებს თუ დავაკვირდებით, თითოეული ერთი მეორზე მძიმე ცოდვებია. ისინი ადამიანის განმანადგურებლად შეიძლება ჩავთვალოთ.

ჯადო ფარულ, დახურულ რამეს ეწოდება. მისი მნიშვნელობაა ჭეშმარიტებიდან სხვა რამისკენ შემოტრიალება. ჯადო გაიგება როგორც სხვაზე ზეგავლენა, არასწორი მიმართულების მიცემა, მოტყუება და ცრუ აზრის ჩაბეჭდვა. გრძნეულობა, რომელიც სინამდვილის საპირისპირო ფანტაზია და წარმოსახვაა, თაღლითობა და მსგავსი რამეები ჯადოა.

სუნნეთის სწავლულების უმრავლესობა ჯადოს არსებობას და ზეგავლენას აღიარებენ. სურა „ბაყარას“ 102-ე აიათიც ამას აჩვენებს.

უგულისყურობის დროს ადამიანებზე ზეგავლენის მოხდენა დიდ ზიანს იწვევს. ამის გამო მოჯადოება უკიდურესად დიდი დანაშაულია. რისთვისაც დიდი სასჯელი არსებობს. ამით მხოლოდ ურწმუნო და ალლაჰის მიმართ შიშის არმქონე ადამიანები არიან დაკავებული.

აიათში — „თუმცა სულეიმანი ჯადოს არ აკეთებდა“ — ნაცვლად ნაბრძანებია: ***„თუმცა სულეიმანი ურწმუნო არ ყოფი-***





***ლა“*** (სურა ბაყარა, აიათი 102). ეს გამოხატულება მიანიშნებს, რომ ჯადოქრობა ურწმუნოება და უკიდურესად დიდი ცოდვაა და ჯადოქრობის სამარცხვინობის საჩვენებლად საკმარისია. ჰარუთი და მარუთი ადამიანებს, რომელთაც ჯადოქრობას ასწავლიდნენ, აფრთხილებდნენ: ***„ჩვენ მხოლოდ გამოსაცდელად გამოვიგზავნეთ, ფრთხილად იყავი*** *(ჯადო არ გააკეთო)* ***და ურწმუნო არ გახდე!“*** (სურა ბაყარა, აიათები 102-103.

ჯადოში ალლაჰის ნება-სურვილისა და ძალის გარეშე საქმის გაკეთების პრეტენზიაა. მეორე მხრივ, ჯადოს საფუძველშივე სარგებლის მიღება უდევს, ამით დაკავებული ადამიანები რწმენასა და სიწმინდეებს არ ცნობენ.

ყურანი გვამცნობს, რომ ალლაჰის შუამავლები და მათთვის მოვლენილი ზეშთაგონებები ჭეშმარიტია, ჯადოსა და ჯადოქრობასთან არავითარი კავშირი არა აქვთ და რომ ჯადოს გამკეთებლები შუამავლების წინააღმდეგ გამოდიან და ცილს სწამებენ, მათ უბედურება ელოდებათ, ისინი მატყუარა და თაღლითი ადამიანები არიან.

**მეორე ჰადისში** აკრძალულია ქმედებები, რომლებიც ჯადოს გაკეთების მნიშვნელობის მაჩვენებელია. მაგალითად, ნასკვის გაკეთება, მასზე შებერვა და ზოგიერთი ჯადოსნური სიტყვების წარმოთქმა. ვინც ასე მოიქცევა, ჯადოს გააკეთებს. ეს კი მრავალღმერთიანობის დამახასიათებელი ქმედებაა. ადამიანი ნაბიჯ-ნაბიჯ ურწმუნოებისკენ მიჰყავს, ღმერთის იმედს უარყოფს, ჯადოს ენდობა და ამიტომ ფარულად ღმერთს მოზიარეს უწესებს.

სწავლულებს ამ და მსგავსი დოგმების გათვალისწინებით ჯადოს სწავლებასა და გამოყენებაზე სხვადასხვა შეხედულებები აქვთ. აბუ ჰანიფეს, იმამი მალიქისა და აჰმედ იბნ ჰანბელის მიხედვით, ჯადოს სწავლება და გაკეთება ურწმუნოებაა. ჰანეფის სკოლის ზოგიერთი იმამების მიხედვით, ბოროტებისგან თავდასაცავად ჯადოს სწავლა შეიძლება; ეს ურწმუნოება არ არის. მაგრამ იმის დაჯერება, რომ ჯადოს გაკეთება ნებადართულია ან სარგებელი მოაქვს, ურწმუნოებაა. ჯადოს გამკეთებელთათვის შარიათით მისაცემი სასჯელი მუსლიმური სამართლის მოძღვრე-

ბის წიგნებში დეტალურადაა მოცემული. (იხ. ჰამდი იაზირ 1, 441-451; ქამილ მირასი თეჯრიდ თერჯუმესი VIII, 224-235).

სწავლულები ამბობენ, რომ ალლაჰის ნება-სურვილის გარეშე ჯადო ზიანს ვერავის მიაყენებს, მუსლიმის ჯადოქრობით დაკავება ჰარამია. ადამიანებმა ჯადოს ზემოქმედებისგან გასათავისუფლებლად არ უნდა მიმართონ ადამიანებს, რომელთაც ეს პროფესიად გაუხდიათ. უპირველესად ალლაჰს უნდა შეეფარონ, საჭიროა ღვთისმსახურება აღასრულონ, ღმერთს ევედრონ და ღარიბებისთვის მოწყალება გაიღონ. სწავლული, ღვთისმოშიში და სანდო ადამიანი თუ მოჯადოებულ ადამიანებს ეხმარება, მისგან სარგებლის მიღება შესაძლებელია.

უდიდეს ღმერთს სურს, ჯადოქრების ბოროტებისგან მას შევეფაროთ. სურა „ფელეყში“ ასე ბრძანებს:

***„თქვი: მივეკედლები აისის უფალს ცოცხალი არსებების მიერ შექმნილი (ყოველგვარი) სიავისგან! წყვდიადის სიავიდან, რომელიც ღამემ შექმნა! კვანძებზე შემლოცველი ქალების სიავისგან და მოშურნის სიავისგან, როცა შურს!“*** (სურა ფელეყი, აიათები 1-5).

სხვა დიდ ცოდვებზე თუ მიდგება საქმე, **პირველ ჰადისში** მათ შორის ობლის ქონების მითვისებაა მოხსენიებული. ობოლი მშობლებ- გარდაცვლილ პატარა ბავშვს ეწოდება. როგორც აიათებიდან და ჰადისებიდან ჩანს, ობლები ისლამის საზოგადოებისთვის ჩაბარებული ალლაჰის ამანათებია. ე. ი. ობლებსა და მათ ქონებას საზოგადოებამ უნდა უპატრონოს.

ობლის ქონების მითვისების მოხსენიება განმანადგურებელ ცოდვებს შორის აჩვენებს თუ რამოდენა დანაშაული და პასუხისმგებლობაა.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„მიეცით ობლებს მათი ქონება და ნუ გაცვლით ცუდს კარგში. და ნუ გალევთ მათ ქონებას თქვენს ქონებასთან ერთად. უეჭველად, ეს შეცოდებაა დიდი!“*** (სურა ნისა, აიათი 2).

იბნ აბბასი ობლის ქონებასთან ფრთხილად მოპყრობის აუცილებლობას ასე გადმოგვცემს:





გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„და არ მიეკაროთ ობლების ქონებას, სანამ სრულწლოვანებას მიაღწევენ, გარდა სასიკეთოდ!...“*** (სურა ენლამი, აიათი 152).

***„უეჭველად, რომელნიც ობლების ქონებას ჭამენ უსამართლოდ, მხოლოდ ცეცხლსა ჭამენ თავიანთ მუცლებში და სულ მალე შენთებული იქნებიან აალებულ ცეცხლში (ჯოჯოხეთში)!“*** (სურა ნისა, აიათი 10).

ამ აიათების მოვლინებისთანავე შუამავლის თანამიმდევრები წავიდნენ და ობლების საჭმელი და სასმელი მათი სარჩოსგან გააცალკევეს.

ეს მდგომარეობა მათ მძიმედ ეჩვენათ და შუმავალს შესჩივლეს. ამაზე უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

***„სააქაო და საიქიო ცხოვრებაზე! და გეკითხებიან ისინი ობლებზე. უპასუხე შენ: მათზე ზრუნვა კარგია. ხოლო თუ საქმეში შეეზავებით ერთმანეთს , ისინი ძმები არიან თქვენი. ალლაჰი განარჩევს კეთილისმყოფელს ავისმყოფელისგან. და თუ ალლაჰი ინებებს, გასაჭირში ჩაგაგდებთ. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია“*** (სურა ბაყარა, აიათი 220).

ამის შემდეგ შუამავლის თანამიმდევრები ობლების საჭმელს — თავიანთ საჭმელში, სასმელს — თავიანთ სასმელში ურევდნენ. (აბუ დავუდი, ვესაია, 7/2871; ნესაი, ვესაია, 11).

ობლის მეურვე თუ ღარიბია, ობოლზე მიხედვის საფასურად შეუძლია მისი ქონების ერთი ნაწილი გაფლანგვის გარეშე გამოიყენოს. თუკი მდიდარია, ალლაჰის მიერ მისთვის ბოძებული ქონება უნდა იკმაროს და ობლის ქონებისგან თავი შორს უნდა დაიჭიროს. გამჩენ ღმერთს ობლების სიკეთის მსურველი ადამიანების მეშვეობით სურს გააკონტროლოს იმ ადამიანთა გულში არსებული გრძნობები, ვინც ცდილობს ობლების სისუსტით ისარგებლოს და მათი ქონება გამოიყენოს.

ერთ-ერთი დიდი ცოდვაც მტრის თავდასხმისას ბრძოლის ველიდან გაქცევაა. ჯიჰადი (ალლაჰის გზაზე ბრძოლა) რწმენის, სულის, ქონების, ღირსებისა და ნამუსის დასაცავად შესასრულე-





ბელი ყველაზე მნიშვნელოვანი მოვალეობაა. ისლამის ყველაზე მნიშვნელოვან ბრძანებაზე თავის არიდება, უპირველესად თავად ამ ადამიანს, შემდეგ მის ზურგს უკან მდგომ მუსლიმურ საზოგადოებრივ ცხოვრებას უქმნის საფრთხეს. აქედან გამომდინარე, ბრძოლის ველიდან გაქცევა მიუტევებელი ცოდვაა.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მწყობრად მყოფ ურწმუნოებს შეხვდებით, ფრთხილად! არ აქციოთ ზურგნი მათ! და ვინც იმ დღეს ზურგს შეაქცევს მათ, ალლაჰის რისხვა დაუბრუნდებათ, გარდა იმათი, ვინც ხელახლა შესაბრძოლებლად ან რაზმთან შესაერთებლად შეტრიალდება. და მისი სამყოფელი ჯოჯოხეთია. და რა საზიზღარი მისაქციელია!“*** (სურა ენფალი, აიათები 15-16).

მეორე მხრივ, დიდი ცოდვაა პატიოსანი მუსლიმი ქალების ღირსების შელახვა, მათთვის მრუშობის დაბრალება. ეს განმანადგურებელ ცოდვათაგან ერთ-ერთია. ნამუსიან მუსლიმ კაცებზე ცილისწამებაც ასეთივე ცოდვაა. ამ აკრძალული საქმის ჩამდენი უკიდურესად ამორალური და უსირცხვილო პიროვნებაა. მისი სასჯელი ამქვეყნად ოთხმოცი მათრახის დაკვრაა.

მორალურ და საიქიო სასჯელზე კი გამჩენი ღმერთი გვამცნობს:

***„უეჭველად, რომელნიც ცილს დასწამებენ პატიოსან მორწმუნე ქალებს, რომლებსაც შეცოდება არც კი გაუვლიათ გულში, დაწყევლილ იქნებიან ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ ცხოვრებაში და მათთვისაა უდიდესი სასჯელი! იმ დღეს მათი ენა, ხელები და ფეხები მათ წინააღმდეგ დაამოწმებენ იმას, რასაც ისინი სჩადიოდნენ!“*** (სურა ნური, აიათები 23-24).

ზემოთ ჩამოთვლილების გარდა სხვა დიდი ცოდვებიც არსებობს. ამიტომ სწორი არ არის დიდი ცოდვების დადგენილ საზღვრებში თანმიმდევრულად ჩამოთვლა. ჰადისში გამოყენებული თანამიმდევრობა „ეს შვიდი რამ დიდი ცოდვათაგანია“ მნიშვნელობით გამოიყენება. სხვადასხვა გადმოცემების მიხედვით შვიდ, ოთხ, სამ რიცხვებით მოცემული ცოდვები, დიდი ცოდვების





სათავეში მდგარი, ყველაზე სამარცხვინო და მეტად გავრცელებულია.

აქამდე განხილულის გარდა, სხვა დიდი ცოდვები შემდეგია:

- მუსლიმის არაფრად ჩაგდება, მისი დამდაბლების მცდელობა;
- ადამიანების შეცდენა;
- მუსლიმზე ურწმუნოს წოდება და ამის დაჯერება;
- სიკეთის ბრძანებისა და ბოროტების აკრძალვის მოვალეობის უგულებელყოფა;
- ადამიანის მიერ შემოსავლისთვის ინდივიდების წინაშე დაკისრებული მოვალეობის უგულებელყოფა;
- ლოცვის უარყოფა.

აიათში ნაბრძანებია:

***„მათ შემდეგ მოვიდნენ შემდგომნი შთამომავალნი, რომლებმაც მიატოვეს ლოცვა და მიეცნენ ვნებებს. სულ მალე გადაეყრებიან ღეიას, „ერთ-ერთი ჯოჯოხეთის სახელი“*** (სურა მერიემი, აიათი 59);

- ცოლ-ქმარს შორის მომხდარი საიდუმლო რამეების სხვებისთვის თქმა;
- მესჯიდი ჰარამში აკრძალული ქმედების ჩადენა. (აბუ დავუდი, ვასაია, 10/2875);
- ისლამურ საზოგადოებაში უმეცარი ჩვეულების დანერგვის მცდელობა (მუსლიმი, იმანი, 165);
- ქურდობა (თირმიზი, თაფსირი, 17/3144);
- აზარტული თამაშები;
- ადამიანის, რომელსაც ვალი აქვს გადასახდელი, ვალად გადასახდელი ქონების დაუტოვებლად სიკვდილი (აბუ დავუდი, ბუიუ, 9/3342; აჰმედი, IV, 392).





ამგვარი ცოდვების ჩადენა საშინელი და ძალიან დიდი სატანჯველის მიზეზია.

ზოგიერთი ცოდვები და საფლავში მათი სასჯელი ჩვენი თემისათვის ძალიან მნიშვნელოვანია.

სემურე იბნ ჯუნდები ასე გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებს ეკითხებოდა:

*„თქვენს შორის არის ის, ვინც სიზმარი ნახა?"*

როცა ეტყოდნენ „მესიზმრაო", — სიზმარს ალლაჰის სურვილის შესაბამისად უხსნიდა. ერთ დილით ჩვენ გვითხრა:

*„ამ ღამით სიზმარში ორი არსება (ჯებრაილი და მიქაილი) მოვიდა, ამაყენეს და მითხრეს: „წამოდი, მივდივართ". მეც მათ გავყევი და მიმიყვანეს ერთ ადგილას, სადაც ასეთი სურათი ვიხილე: ერთი კაცი გვერდზე წამოწოლილიყო, მეორე კი მის თავთან ქვით ხელში იდგა და მწოლიარე კაცს თავში ურტყამდა. ქვა მეორე მხარეს რომ გადაგორდებოდა, მიდიოდა და მოჰქონდა. მის დაბრუნებამდე მეორის თავი ძველ მდგომარეობას უბრუნდებოდა. მიწაზე მწოლიარეს თავს უჭეჭყდა, მაგრამ ის კვლავ ძველებურ ფორმას იღებდა. ანგელოზებს ვკითხე:*

*„სუბჰანალლაჰ (ღმერთი დიდია), ეს რას ნიშნავს?"*

*„წადი, გზა განაგრძეო" მითხრეს. წავედით. ზურგზე დაწოლილ კაცთან მივედით, რომელსაც მეორე პიროვნება რკინის კავით ხელში და მწოლიარეს თავზე ადგა ყბაში, ცხვირში, თვალში ურტყამდა, კავი კეფამდე სწვდებოდა, შემდეგ მეორე მხარეს მიდიოდა და ისევე ანაწევრებდა. ერთი მხარის დანაწევრებისას მეორე მხარე მრთელდებოდა, კაცი ერთ და იმავე ფორმით შეუწყვეტლივ აგრძელებდა დანაწევრებას. მე ვთქვი:*

*„სუბჰანალლაჰ (ღმერთი დიდია), ეს რას ნიშნავს?"*

*მითხრეს: „არაფერი იკითხო, გზა გააგრძელე!" ვიარეთ. თონეს მსგავს შენობასთან მივედით. იქ გაუგებარი საუბარი, ყვირილი, წივილ-კივილი ერთმანეთში ირეოდა. მივხვდით, რომ იმ შენობაში*





*შიშველი მამაკაცები და ქალები იყვნენ. ქვევიდან ცეცხლის ალი რომ იმძლავრებდა, ისინი წივილ-კივილს ატეხდნენ.*

*მე ვიკითხე:*

*„ამათ რა სჭირთ?“*

*„მიდი იარე, იარეო!“ — მითხრეს. გ ზა გავაგრძელეთ. სისხლის მდინარეს მივადექით. მდინარეში კაცი ბანაობდა, ნაპირზე კი მეორე იდგა, რომელსაც გვერდით ქვები მოეგროვებინა. მდინარიდან ის კაცი გამოსვლას რომ მოინდომებდა, ნაპირზე მდგომი მას პირში ქვას ესროდა და უკან მდინარეში აბრუნებდა. ყოველი გამოსვლის მცდელობისას ასე მეორდებოდა, ისიც უკან ბრუნდებოდა. მე ვიკითხე:*

*„ამ ორი კაცის მდგომარეობა რას ნიშნავს?“*

*„არ იკითხო, იარე!“ ვიარეთ. მახინჯ კაცთან მივედით. შეიძლება ითქვას, რომ რაც ადამიანები გინახავთ, ყველაზე მახინჯთან. კაცი განუწყვეტლივ ცეცხლს ანთობდა და მას გარს უვლიდა. ვთქვი:*

*„ეს კაცი ვინ არის?“*

*„იარე, იარეო!“ — მითხრეს. ვიარეთ. ამწვანებულ ბაღში მივედით, სადაც გაზაფხულის ყველა ყვავილი ყვაოდა. ბაღის შუაგულში ტანმაღალი კაცი იდგა. იმდენად მაღალი, რომ მის თავს ძლივს ვხედავდით. კაცის გარშემო იმდენ ბავშვს მოეყარა თავი, ცხოვრებაში რომ არ მინახავს. ვიკითხე:*

*„ეს კაცი და ბავშვები ვინ არიან?“*

*„იარე, იარეო!“ — მითხრეს კვლავ. ვიარეთ. ისეთი ბაღი დავინახე, მისი მსგავსი არასდროს მენახა. მითხრეს: „შიგ შედი!“ ერთად შევედით და დავინახეთ ქალაქი, რომელიც ოქროს და ვერცხლის აგურისგან იყო ნაშენი. ქალაქის კარებთან მივედით და მისი გახსნა ვისურვეთ. კარი გაიღო და შიგ შევედით. იქ შევხვდი ადამიანებს, რომლებსაც ცალი მხარე — არნახულად ლამაზი, მეორე კი — არნახულად მახინჯი ჰქონდათ. ჩემს გვერდით მყოფმა ორმა ანგელოზმა მათ უთხრეს:*

*„წადით, იმ მდინარეში შედით. უცებ რას ვხედავ, რძესავით თეთრი წყლის მდინარე გარდიგარდმო მიედინება. კაცები მდინარეში შევიდნენ და როცა გამოვიდნენ სიმახინჯე მთლიანად გამქრალიყო და ყოველმხივ გალამაზებულიყვნენ.*

*ჩემმა წამყვანმა ორმა არსებამ მითხრა:*

*„აქაურობა სამოთხეა, ეს კი შენი სამყოფელი ადგილი." თავი ავწიე, გავიხედე და თეთრი ღრუბლის მსგავსი კოშკი დავინახე. მითხრეს:*

*„აი, იქაურობა შენია."*

*იმ ორ პიროვნებას ვუთხარი:*

*„ალლაჰმა თქვენ დიდი სიკეთე გიწყალობოთ, დამტოვეთ და იქ შევალ."*

*„არა, ახლა არა! შენ იქ შემდეგ შეხვალ."*

*„ამ ღამით გასაოცარი რამეები ვნახე. როგორ აიხსნება ჩემი ნანახი სიზმარი?"*

*მათ მიპასუხეს:*

*„მოგიყვებით, ყური დაგვიგდეო:*

*უპირველესად კაცს, რომელსაც თავს უჭიჭყავდნენ, ის ადამიანია, რომელმაც მიუხედავად იმისა, რომ ყურანი ისწავლა, ის უარყო, დაიძინა და ფარძი ლოცვები (განსაკუთრებით დილის) ილოცა არ შეასრულა.*

*ყბას, ცხვირს და თვალებს რკინის კავით რომ უზიანებდნენ, სახლიდან გამოსული და გარშემო ტყუილების გამავრცელებელი კაცია.*

*(ერთ სხვა თქმულებაში ნათქვამია:*

*„ის მატყუარა იყო, დედამიწაზე მუდმივად ტყუილს ლაპარაკობდა. მისი ტყუილები უაზრობა იყო. ის ადამიანი განკითხვის დღემდე ამ სატანჯველში იქნება.")*





*თონეში მყოფი შიშველი ადამიანები მრუში ქალები და კაცები იყვნენ.*

*მდინარეში მობანავე და ქვის მყვლაპავი კაცი პროცენტის მომხმარებელი იყო.*

*ცეცხლის დამნთობი და მის გარშემო მოსიარულე მახინჯი კაცი ჯოჯოხეთის დარაჯი, ანგელოზი მალიქია.*

*ბაღში მყოფი მაღალი კაცი შუამავალი იბრაჰიმია, მის გარშემო მყოფები კი მუსლიმებად გარდაცვლილი პატარა ბავშვებია.“*

ერთმა მუსლიმმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! კერპთაყვანისმცემელი ბავშვებიც მათ შორის არიან?“

*„კერპთაყვანისმცემელთა ბავშვებიც მათ შორის არიან. ნახევარი სხეული ლამაზი და ნახევარი სხეული მახინჯი რომ ჰქონდათ არიან ადამიანები, რომლებიც ღვთისმოსავ ქმედებებთან ერთად ცუდ საქმეებსაც სჩადიოდნენ, მაგრამ ალლაჰმა მათ მიუტევა.“* (ბუხარი, თაბირი, 48; ჯენაიზი, 93; თეჰეჯჯუდი, 12, ბუიუ, 2; ჯიჰადი, 4; ბედულ ჰალქი, 6; ენბია, 8; თეფსირი, 9/15; ედები, 69; თირმიზი, რუია, 10/2295).

შუამავალს რომ სასჯელის სახეობები ეჩვენებინა, ისინი განკითხის დღემდე გაგრძელდება. განსჯის შემდეგ რა სასჯელი იქნება აქ მოხსენიებული არ არის.

მეორე საკითხი ის არის, რომ შუამავლების სიზმრები ჩვენი სიზმრების მსგავსი არაა. ისინი უტყუარ სიზმრებს ხედავენ. ამის მაგალითები ყურანშია მოყვანილი. ამიტომაც შუამავლის ნათქვამი „მესიზმრა“ — ჭეშმარიტების გამოხატულებაა. შუამავალს წინასწარ ემცნობოდა შემდეგში მოსახდენი ამბები და თავის მიმდევრებს აფრთხილებდა, მას სურდა ისინი წუთი-სოფელსა და საიქიოში უბედურებებისგან ეხსნა, რადგან ცოდვებისთვის არა მხოლოდ საფლავსა და საიქიოში, არამედ ზოგჯერ ამქვეყნადაც ვისჯებით.

**მესამე ჰადისში** მრუშობის, ღალატის, ზექათის გადაუხდელობის და ალლაჰის ბრძანებებზე დაუმორჩილებლობის სააქაო

სასჯელებზეა საუბარი. ალლაჰის შუამავალი ალლაჰს ეფარება იმისგან, რომ მისმა მიმდევრებმა ამგვარი ცოდვები ჩაიდინონ.

**მეოთხე ჰადისი** კი გვამცნობს, რომ ცოდვების გამრავლების შემთხვევაში საზოგადოებაში მცხოვრებ ადამიანებს — კეთილე-ბსა და ბოროტებსაც, — ყველას განმანადგურებელი უბედურება მოევლინებათ. ქალაქები მიწასთან გასწორდება. მხოლოდ გან-კითხვის დღეს ყველასთვის მიზნისა და ცხოვრების შესაბამისად გაცოცხლდება და საფასურსაც იმის მიხედვით მიიღებს.

გამჩენი ღმერთი გვაფრთხილებს:

***„მოკრძალებული იყავით გამოცდისადმი, რომელიც მხოლოდ მათ კი არ ეწევათ, რომელთაც ჩაიდინეს უსამართლობა. და იცო-დეთ, უეჭველად, ალლაჰის სასჯელი მკაცრია!“*** (სურა ენფალი, აიათი 25).

ასე, რომ უნდა ვეცადოთ ჩვენზე დაკისრებული მოვალეობა, სიკეთის ქმნისა და ბოროტებაზე თავის არიდებისა, პირნათლად ალვასრულოთ.

## 3. ცოდვები უმნიშვნელოდ არ უნდა მივიჩნიოთ

١٨٤. عَنْ عَمْرِو بْنِ الْأَحْوَصِ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ فِي حَجَّةِ الْوَدَاعِ لِلنَّاسِ:

«...أَلَا وَإِنَّ الشَّيْطَانَ قَدْ أَيِسَ مِنْ أَنْ يُعْبَدَ فِي بِلَادِكُمْ هٰذِهِ أَبَدًا وَلٰكِنْ سَتَكُونُ لَهُ طَاعَةٌ فِيمَا تَحْتَقِرُونَ مِنْ أَعْمَالِكُمْ فَسَيَرْضَى بِهِ...».

**184.** ამრ იბნ აჰვასის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელ ჰაჯობისას ადამიანებს ასე მიმართა:

*„ყურადღება მიაქციეთ! ეშმაკმა სამუდამოდ გადაიწურა იმედი, რომ ამ მიწებზე მას თაყვანს ეცემიან. მაგრამ თქვენს მიერ მცირედ ჩათვლილი ცოდვების შესახებ მათზე მორჩილება საუ-*

*ზრის თემა იქნება. ის ამისგანაც კმაყოფილი დარჩება.*“ (თირმიზი, ფითენი, 2/2159; იბნ მაჯე მენასიქი, 76; ნესაი, ეს სუნენეულ ქუბრა, II, 444/4100 აგრეთვე იხ. ჰაქიმი II, 32/2221; ბეიჰაქი, შუაბი, 454).



١٨٥. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِيَّاكُمْ وَمُحَقَّرَاتِ الذُّنُوبِ فَإِنَّهُنَّ يَجْتَمِعْنَ عَلَى الرَّجُلِ حَتَّى يُهْلِكْنَهُ»

وَإِنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ضَرَبَ لَهُنَّ مَثَلًا كَمَثَلِ قَوْمٍ نَزَلُوا أَرْضَ فَلَاةٍ فَحَضَرَ صَنِيعُ الْقَوْمِ فَجَعَلَ الرَّجُلُ يَنْطَلِقُ فَيَجِيءُ بِالْعُودِ وَالرَّجُلُ يَجِيءُ بِالْعُودِ حَتَّى جَمَعُوا سَوَادًا فَأَجَّجُوا نَارًا وَأَنْضَجُوا مَا قَذَفُوا فِيهَا.

**185.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*უფრთხილდით ცოდვებს, რომლებიც მცირედ გეჩვენებათ, რადგან ისინი ადამიანში თავს მოიყრიან და საბოლოოდ მას გაანადგურებენ!*“

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა პატარა ცოდვებთან დაკავშირებით მაგალითი მოიყვანა:

ხალხის ერთ-ერთ ჯგუფმა, უდაბნოში დაიდო ბუდე. საჭმლის დრო რომ მოახლოვდებოდა, თითოეული მიდიოდა, მოჰქონდა ტოტის პატარა ნატეხი და ამგვარად დიდი გროვა კეთდებოდა. შემდეგ ამით ცეცხლს ანთებდნენ და შიგ საჭმელს ხარშავდნენ. (აჰმედი, 1, 402-403, V, 331).



١٨٦. عَنْ عَائِشَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهَا قَالَتْ: قَالَ لِي رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«يَا عَائِشَةُ إِيَّاكِ وَمُحَقَّرَاتِ الْأَعْمَالِ فَإِنَّ لَهَا مِنَ اللهِ طَالِبًا».

**186.** მართლმორწმუნეთა დედის ძვირფასი აიშეს رضي الله عنها გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი მას ეუბნებოდა:

*„აიშე! შენს დამამცირებელ ქმედებებს (უმნიშვნელო პატარა ცოდვასაც კი) ერიდე! ვინაიდან, ალლაჰის საფეხურებზე არის ანგელოზი, რომელიც მათ მეთვალყურეობს და აღწერს."* (იბნ მაჯე, ზუჰდი, 29; დარიმი, რიქაქი, 17; აჰმედი, VI, 70, 151).



١٨٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنْ رَسُولِ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِنَّ الْعَبْدَ إِذَا أَخْطَأَ خَطِيئَةً نُكِتَتْ فِي قَلْبِهِ نُكْتَةٌ سَوْدَاءُ فَإِذَا هُوَ نَزَعَ وَاسْتَغْفَرَ وَتَابَ صُقِلَ قَلْبُهُ وَإِنْ عَادَ زِيدَ فِيهَا حَتَّى تَعْلُو قَلْبَهُ وَهُوَ الرَّانُ الَّذِي ذَكَرَ اللهُ:

﴿**كَلَّا بَلْ رَانَ عَلٰى قُلُوبِهِمْ مَا كَانُوا يَكْسِبُونَ**﴾».

**187.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი როცა შეცდომას დაუშვებს, გულში შავი წერტილი უჩნდება. თუ ვნებას სძლევს, მიტევებას ითხოვს და ცოდვაზე უარს იტყვის, გულს ლაქისგან განიწმენდს და გააპრიალებს. თუ ცოდვებს კვლავ მიუბრუნდება, ეს წერტილები გამრავლდება და გულს მთლიანად მოიცავს. აი, ეს არის უზენაესი ალლაჰის დახასიათებული გულის დაჟანგვა:*

***„არა, პირიქით! ჟანგი მოსდო მათ გულებს იმან, რაც შეუძენიათ!"*** (სურა მუტაფფიფინი, აიათი 14); (თირმიზი, თეფსირი, 83/3334; იბნ მაჯე, ზუჰდი, 29. აგრეთვე იხ. აჰმედი, II 297).





## განმარტებები:

ცოდვა დიდი იქნება თუ მცირე, იმის გამო, რომ ალლაჰის წინააღმდეგ გამოსვლის მნიშვნელობის მატარებელია, მის უკმაყოფილებას და სატანჯველსაც უხსნის გზას. ამ მიზეზით ღვთისმოშიშობით ცნობილი ბილალ იბნ სადი ამბობს:

„დაფიქრდი არა ცოდვის სიმცირეს, არამედ იმაზე, თუ ვის წინაშე ჩაიდენ მას!“ (აბუ ნუაიმი, ჰილიე, ვ, 223; აჰმედი, ზუჰდი, გვ. 460).

მეორე მხრივ, ცოდვები ალლაჰსა და ადამიანს შორის სქელ ფარდასავით ჩამოეფარება და ალლაჰის ცნობასა და შესაბამისად მონა-მსახურობის შესრულებას აბრკოლებს. გამომდინარე აქედან ისე, როგორც დიდი ცოდვები, მცირე ცოდვებიც ადამიანის სულიერებისთვის დიდ საფრთხეს წარმოადგენს. ამისათვის საჭიროა, ცოდვა არასდროს არ მივიჩნიოთ პატარად.

ცოდვები ადამიანს ალლაჰის კმაყოფილებას აშორებს და ჩვენი მარადიული მტრის — ეშმაკის კმაყოფილებას იწვევს. პირველი ჰადისი გვამცნობს, რომ მცირე ცოდვაც კი ეშმაკს ახარებს, რადგან ისე, როგორც თავად დარჩა ალლაჰის წყალობის გარეშე, ასევე უნდა ადამიანიც მოაშოროს გამჩენი ღმერთის უსაზღვრო წყალობას. ეშმაკმა მისი არსებობა ამას მიუძღვნა. მას ადამიანის შექმნის პირველი წამიდან შეშურდა, სიამაყემ მოიცვა და ალლაჰის ბრძანებას არ დაემორჩილა. ე. ი. ღმერთის წყალობას რომ მოაკლდა და სამოთხიდან იქნა გამოძევებული, ამიტომაც ადამიანსაც მიუძღვის ამაში წვლილი. აქედან გამომდინარე, ეშმაკი სამოთხისკენ მიმავალ გზაზე ზის და ათასგვარი ხრიკებით ცდილობს ადამიანი ჯოჯოხეთის მგზავრად აქციოს. საოცარი ის არის, რომ ადამიანი სამარადჟამო მტერს გულში უშვებს და მის კვალს მიჰყვება.

მიზნის მისაღწევად ეშმაკის გაკეთებული მცირედიც კი ადამიანს რწმენას აშორებს. ამის გამო ალლაჰის შუამავალი გამოსამშვიდობებელ ქადაგებაში გვაფრთხილებს:





*„რწმენით გითრთოდეთ გული და მცირედ წოდებულ, თქვენს მიერ არაფრად ჩაგდებულ ქმედებებს (ცოდვებს) თავი აარიდეთ!“* (ჰეისემი, III, 267).

ალლაჰის შუამავალს შემდეგი მაგალითი მოჰყავს: ისე როგორც პატარა ფიჩხებით დანთებულ ცეცხლს შეუძლია საჭმლის მოხარშვა, ასევე პატარა ცოდვებიც გროვდება და ადამიანის ჯოჯოხეთში მოხვედრის მიზეზი ხდება.

ადამიანი ზოგჯერ უმნიშვნელოდ მიჩნეულ, ცოდვას მცირედ მიიჩნევს. თუმცა ალლაჰის წინაშე ეს დიდი დანაშაულია. ადამიანის ცოდვების პატარად ჩათვლა, ძვირფას აიშეზე ცილისწამების შემთხვევიდან გამომდინარე, ყურანში ასეა მითითებული:

***„და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი სააქაოშიც და საიქიოშიც, უთუოდ შეგეხებოდათ უდიდესი სასჯელი იმისათვის, რაშიც ყელამდე იყავით ჩაფლულნი. აკი იკვლევდით! თქვენი ენით და ბაგეებით ამბობთ იმას, რისი ცოდნაც არ გაგაჩნიათ, და ფიქრობთ, რომ ეს საქციელი უმნიშვნელოა, არადა ალლაჰის წინაშე ეს დიდი ცოდვაა!“*** (სურა ნური, აიათები 14-15).

ადამიანი უყურადღებობით რაღაც სიტყვას იტყვის, თუმცა ჩადენილი დანაშაული მის გასანადგურებლად საკმარისია. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ადამიანი დაუფიქრებლად რაღაცას იტყვის და ამის გამო ჯოჯოხეთის აღმოსავლეთსა და დასავლეთზე უფრო შორს წავა და ჩავარდება.“* (ბუხარი, რიქაქი, 23).

მეორე მხრივ, პატარა ცოდვები ადამიანის დიდი ცოდვებისკენ წამყვანი გზაა. ადამიანს ნელ-ნელა დიდი ცოდვების ბრჭყალებში ჩააგდებს. იბნ აბბასი ასე ამბობს:

„დიდი ცოდვა ღმერთზე მიტევების თხოვნის შემთხვევაში მიტევებული იქნება. პატარა ცოდვაც ხშირად ჩადენის შემთხვევაში პატარად არ დარჩება და დიდ ცოდვად იქცევა.“ (ბეიჰაქი, შუაბი, V, 456).

ისლამის სწავლულები გვაფრთხილებენ:





„პატარა ცოდვებს ადამიანი დიდ ცოდვებთან მიჰყავს, დიდ ცოდვებს კი — ურწმუნოებასთან.“

ამ საკითხზე აბუ ჰაფსი ამბობს:

„ისე, როგორც ციებ-ცხელება სიკვდილის მომასწავებელია, ცოდვებიც ურწმუნოების მაცნეა.“ (ბეიჰაი, შუაბი, V, 447).

გამოდინარე აქედან, შეცდომების და ცოდვების პატარად დანახვა მორწმუნეს არ უნდა ახასიათებდეს. მორწმუნე ყველა ცოდვას სერიოზულად უნდა მიუდგეს და უნდა ეცადოს ის არ ჩაიდინოს. აბდულლაჰ იბნ მესუდი მორწმუნის სულიერ მდგომარეობას ცოდვების წინააღმდეგ ასე აგვიღწერს:

„მორწმუნე ადამიანის წარმოსახვაში ცოდვები ისე იზრდება, თითქოს მთის კალთაზე იჯდეს და მთა თავზე ექცეოდეს. უყურადღებოს კი ცოდვები ცხვირზე დამჯდარი ბუზისოდენა ეჩვენება.“ (ბუხარი, დეავათი, 4).

შუამავლის თანამიმდევრები ცოდვების ზიანთან მიმართებაში ამგვარ სულიერ მდგომარეობაში იყვნენ. ცნობილი სწავლული ჰასან ბასრი იმ სამაგალითო თაობის შესახებ გვამცნობს:

„შუამავლის თანამიმდევრები, მცირეც რომ ყოფილიყო, აკეთებდნენ იმას, რაც ლამაზად ჩანდა. ამის საპასუხოდ სამარცხვინო სულ მცირეც რომ ყოფილიყო, უარყოფდნენ.“ (იბნ აბუ დუნია, მევსუა, 1, 89).

შემდეგში ადამიანებმა ეს მგრძნობელობა დაკარგეს. მათ ენესი შემდეგნაირად აფრთხილებს:

„თქვენ ზოგჯერ სჩადიხართ ისეთ ქმედებებს, რომლებიც თქვენი თვალთახედვით ძალიან პატარა ნაწილაკის ოდენაა (უმნიშვნელოა).“ თუმცა ჩვენ მას ალლაჰის შუამავლის პერიოდში განმანადგურებელ ცოდვად ვთვლიდით.“ (ბუხარი, რიქაქი 32).

პატივცემული მუსა, მოსწავლეებისთვის დაწერილ წერილებში, რომლებშიც ძვირფას რჩევებს აძლევს, ამ თემასთან დაკავშირებით გვამცნობს:





„მორწმუნის შინაგანი სამყარო და სრულყოფილება, ქცევებში გამოიხატება. ამ სილამაზეებისგან რამდენიმე და უმთავრესი შემდეგია:

მუდმივად თავმდაბლობა, დროისა და სიცოცხლის ფასის ცოდნა და გაუფლანგველობა, ალლაჰის მონა-მსახურების სიყვარული და მათზე ხელის აუღმართაობა, თანამოსაუბრეზე მისი რწმენის დონის მიხედვით მოქცევა, დანაშაულის დაფარვა, ჰარამსა და ჰალალზე ყურადღების მიქცევა და ყველაზე მცირე ცოდვის დიდად მიჩნევა. ვინაიდან, ვინც ცოდვას მცირედ ჩათვლის, გამჩენი ღმერთის ბრძანებასაც მცირედ მიიჩნევს...“

**მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვირჩევს მცირე ცოდვებსაც ვერიდოთ, რათა სრულყოფილი მორწმუნეობის მდგომარეობას მივაღწიოთ. ადამიანის ყველა ქმედება დიდი თუ პატარა აღინუსხება. ადამიანს მუდმივად ახლავს ანგელოზები, რომლებიც ამ ყველაფერს წერენ. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„საკმარისია მან სიტყვა წარმოთქვას და უეჭველად, მეთვალყურე მზადყოფნაშია ესწრას მას.“*** (სურა ყაფი, აიათი 18).

უპირველესად გამჩენი ღმერთი ყველაფერს ხედავს, ყველაფერი ესმის და ყველაფერი იცის.

დადგება დღე, რომ ადამიანის ამქვეყნიური მოღვაწეობის ნუსხა გაიხსნება და მას თვალწინ წარმოუდგება ყველა მისი ნამოქმედარი: მის მიერ ჩადენილი იოტისოდენა სიკეთეც და ბოროტებაც. ცოდვილების გაოცებას იმ წუთისთვის გამჩენი ღმერთი ასე აგვიღწერს:

***„დაიდება წიგნი და მაშინ ნახავ შენ ცოდვილთ, შეშინებულთ იმის გამო, რაც მასშია. და ამბობენ: „ვაი, ჩვენ! ეს რა წიგნია! მასში არ არის გამოტოვებული არც მცირე, არც დიდი, ყველაფერი აღნუსხულია!“ და ჰპოვებენ მათ წინაშე, რაც ჰქმნეს და არავის მოექცევა შენი ღმერთი უსამართლოდ!“*** (სურა ქეჰფი აიათი 49).

დამნაშავეები ამქვეყნად პატარა ცოდვებს არ გაითავისებენ, ჩადენილ შეცდომებს პატარად თვლიან. ამ გაგებით დროთა განმავლობაში დიდ ცოდვებსაც სჩადიან, თუმცა მათ მნიშვნელობას





არ ანიჭებენ. საბოლოოდ ისინი საშინელ შიშში აღმოჩნდებიან, მაგრამ იქიდან უკან დასაბრუნებელი გზა არ არის. რაოდენ საოცარია აბუ ჰანიფეს ქვემოთ მოცემული სიტყვები:

„ადამიანი სიკეთეს აკეთებს, შემდეგ ამაზე მინდობილი პატარა ცოდვებს სჩადის და ალლაჰის წინაშე ამ ცოდვებისგან წარმოშობილი დიდი საფრთხით წარსდგება. ადამიანი ცოდვას სჩადის, მაგრამ (*ამ ცოდვის პასუხისმგებლობაზე ფიქრობს*) მუდმივად შიშში ცხოვრობს და შედეგად ალლაჰის წინაშე წარსდგება როგორც უსაფრთხოება-მოპოვებული პიროვნება." (ბეიჰაქი, შუაბი, ვ, 456; იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, XI, 330).

გამომდინარე აქედან, მორწმუნე მუდმივად ფხიზლად უნდა იყოს, უფრო მეტად უნდა მოერიდოს შეცდომებს, რომლებსაც ადამიანები პატარად თვლიან, სრული კონტროლით უნდა ცხოვრობდეს.

მორწმუნე ცოდვის მიმართ იმდენად მგრძნობიარედ უნდა მოიქცეს, რომ გულში არსებული ფიქრებიც კი უნდა გააკონტროლოს.

კეთილშობილი ომარი ასე გვამცნობს:

„ცოდვამდე გულში არსებულ სურვილებს უფრთხილდით, რადგან ის ცოდვის დასაწყისია. თუკი ამ სურვილებს არ მოერიდებით, გული ალლაჰისგან უგულისყუროდ დარჩება!" (ბეიჰაქი,შუაბი, V, 458).

ე. ი. გრძნობას, ფიქრსა და ოცნებას ადამიანის ცოდვისკენ ან სიკეთისკენ მიმართვის საკითხში დიდი მნიშვნელობა აქვს.

მესამე ჰადისიდან შემდეგის გაგებაცაა შესაძლებელი: ალლაჰზე ღვთისმსახურების საკითხში მამაკაცმა ცოლი უნდა გააფრთხილოს და მას პასუხისმგებლობა უნდა შეამეცნებინოს. ოჯახში ისლამის მიმდევარი რომ იყოს ადამიანი, ამისთვის საჭიროა ცოლ-ქმარმა ერთმანეთი გააფრთხილონ, ბოროტებას ჩამოაშორონ, სიკეთის ქმნა ურჩიონ ერთურთს. სწორედაც, ჰადისში ალლაჰის შუამავალმა ძვირფასი აიშე ტკბილად გააფრთხილა.

**მეოთხე ჰადისში** გადოცემულია ცოდვების ზეგავლენა გულზე. ყველა ცოდვა გულზე მოხვედრილ შავ წერტილს ჰგავს, ისე, როგორც თეთრ ქაღალდზე დაცემული მელანი. ადამიანი ცოდვას თუ მოინანიებს, გულს განიწმენდს. თუ მონანიების გზას არ დაადგება და ცოდვების ჩადენას გააგრძელებს, ეს წერტილები გამრავლდება და მთელ გულს მოიცავს. ამის შემდეგ გული ატროფირდება, ნათელი ქრება, შორსმჭვრეტელობა იფარება, გულს ისევე დაედება ზემოდან ჭუჭყი, როგორც სარკეს ჟანგი. დროთა განმავლობაში ჩადგება იმ მდგომარეობაში, რომ არ ეცოდინება რა არის სიკეთე. ამის შემდეგ სულის საწამლავ დიდ ცოდვებსაც კი ისე ჩაიდენს, არავითარ სიმძიმეს არ იგრძნობს. ამ ჭეშმარიტებას ლამაზად წარმოგვიდგენს ამმარ იბნ აბდულაზიზის სიტყვები:

*„ჰარამი ცეცხლია. მას მხოლოდ (გული) მკვდარი გაუწვდის ხელს. ჰარამზე ხელის გამწოდებლები ცოცხლები რომ ყოფილიყვნენ, იმ ცეცხლის სიმწარეს იგრძნობდნენ.“*

ეს ნიშნავს, რომ დიდი ცოდვების მაღალ საფეხურზე ამყვანი ადამიანები ამ მდგომარეობას მნიშვნელობას არ ანიჭებენ, რადგან პატარა ცოდვების წყალობით გულები გაშავებული აქვთ.

აბუ თურაბ ენ ნაჰშები გვამცნობს:

„გაშავებულ გულს სამი ნიშანი აქვს:

*1. ადამიანი ცოდვებისგან არ ცახცახებს;*

*2. მორჩილება და ღვთისმსახურება გულს სიამოვნებას არ ანიჭებს;*

*3. რჩევები ზეგავლენას არ ახდენს.“*

გადმოცემის მიხედვით, ჰაჯერულ ესვედი სამოთხიდან რძეზე და თოვლზე უფრო თეთრი გამოვიდა, დროთა განმავლობაში მასზე შეხებული ადამიანების ცოდვილმა ხელებმა იგი გააშავა. ასევე ამბობენ, რომ ეს სიშავე მხოლოდ იმ ნაწილსა აქვს, რომელიც ჩანს, ქაბეს კედელში დამალული ნაწილი ჯერ კიდევ თეთრია.





ცოდვები ქვასაც თუ ასე აშავებს, გულს, რომელიც ნატიფი ქმნილებაა, რა მდგომარეობაში ჩააყენებს ნეტა?!

გულქვა ადამიანებს ცოდვები ატყუებს, მათ სიცილით სჩადიან. ხვალ კი საიქიოში ისინი იტირებენ. აბდულლაჰ იბნ აბბასი ასე ამბობს:

„სიცილით ცოდვის ჩამდენი ადამიანი, ტირილით ჯოჯოხეთში შევა." (გაზაი, იაჰია, III. 273).

ამ თემას ცოდვების ზიანისგან რამდენიმეს ჩამოთვლით დავასრულებთ:

ცოდვები ალლაჰის სატანჯველს იწვევს, მადლის ფუჭად ჩავლის მიზეზი ხდება. ქვემოთ მოცემული თქმულება ძალიან საყურადღებოა:

სევბანის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ჩემი მიმდევრების ისეთი ნაწილი ვიცი, რომ განკითხვის დღეს თიჰამეს მთების მსგავსად გათეთრებულ მდგომარეობაში მოვლენ. უზენაესი ალლაჰი მათ მადლს მიმოფანტულ მტვრად აქცევს, როგორც არარსებულს.*"

სევბანმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მათი მდგომარეობა აგვიღწერე, რათა უცოდინარობით ჩვენც მათ მდგომარეობაში არ აღმოვჩნდეთ!"

ამაზედ შუამავალმა შემდეგი განმარტება გააკეთა:

„*ისინი თქვენი სულიერი ძმები არიან, თქვენი მსგავსი ადამიანები. როგორც თქვენ, მათაც ხვდათ წილად ღამე ღვთისმსახურება, მაგრამ უკაცრიელ ადგილზე ალლაჰის აკრძალვებთან მარტო დარჩენისას ამ აკრძალვებს არღვევენ.*" (იბნ მაჯე, ზუჰდი, 29).

- ცოდვები სარჩოს აბრკოლებს. ალლაჰი ცოდვილებს არ სწყალობს და ბარაქას არ უბოძებს.

- ცოდვები ადამიანების სულიერებას არღვევს, გულს აშავებს და ბუნებასთან აშორებს. ცოდვილი უგრძნობი, უსინდისო და უშიშარია და ამგვარად მონანიებისგან შორს დგას. ადამიანების წინაშე სირცხვილის გრძნობა და ზნეობა უქრება.

- ცოდვები და ამბოხება ალლაჰის სატანჯველის მოპოვების მიზეზი ხდება. უბედურება წარსულ, ახლანდელ და მომავალ თაობებსაც აყენებენ ზიანს.

- ცოდვა არა მარტო ჩამდენისთვის, არამედ სხვებისთვისაც საზიანოა: ცოდვილის შემხედვარე ადამიანი მას შეარცხვენს და ეს ცუდი მდგომარეობა მასაც გადახდება თავს; თუ იჭორავებს, ცოდვა დაედება კისერზე; თუ ცოდვით კმაყოფილი იქნება, ცოდვილის კომპანიონი გახდება.

- ყველა ცოდვა სხვა ცოდვას უხსნის გზას და რწმენას ასუსტებს.

- გამჩენი ღმერთი ცოდნას ამბოხებულ გულს არ შთაუნერგავს, ცოდვილები ჭეშმარიტ ცოდნას მოკლებულნი არიან. იბნ ყაიმ ელ ჯევზიე ამბობს:

„ცოდვებს ისეთი ცუდი ზეგავლენა აქვთ რომ ის ალლაჰის გარდა არავის ეცოდინება. ამათგან ერთ-ერთი ცოდნასთან დაშორებაა. ცოდნა შუქია, ამიტომაც გულს მონანიების საშუალებას აძლევს, ცოდვა კი მას აქრობს.“ (მუნავი, ფეიზი, 1, 155/113).

- ცოდვები ადამიანს მონანიებასა და ღმერთისთვის მიტევების თხოვნას, შუამავალთან სიახლოვეს აშორებს.

- ცოდვილი სულს, ახლობლებს და საზოგადოებას გაუუცხოვდება, მას მარტოობა ემუქრება.

## 4. საეჭვო რამეებზე უარის თქმა

١٨٨. عَنِ الْحَسَنِ بْنِ عَلِيٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: حَفِظْتُ مِنْ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«دَعْ مَا يُرِيبُكَ إِلَى مَا لَا يُرِيبُكَ فَإِنَّ الصِّدْقَ طُمَأْنِينَةٌ وَإِنَّ الْكَذِبَ رِيبَةٌ».





**188.** ჰასან იბნ ალის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„საეჭვო რამე მიატოვე, რაც გაეჭვებს არ შეხედო, რადგან სიმართლე — სიმშვიდის, ტყუილი კი ეჭვის წყაროა.“* (თირმიზი, ყიამეთი 60/2518. იხ. ბუხარი, ბუიუ, 3; ნესაი, ყაზა, 11; აჰმედი, 1, 200).



١٨٩. عَنِ النُّعْمَانِ بْنِ بَشِيرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يقُولُ:

«إنَ الْحلاَلَ بَيِّنٌ وَإِنَّ الْحَرَامَ بَيِّنٌ وَبَيْنَهُمَا مُشْتَبِهَاتٌ لاَ يَعْلَمُهُنَّ كَثِيرٌ مِنَ النَّاسِ فَمَنِ اتَّقَى الشُّبُهَاتِ اِسْتَبْرَأَ لِدِينِهِ وعِرْضِهِ وَمَنْ وَقَعَ فِي الشُّبُهَاتِ وَقَعَ فِي الْحَرَامِ كَالرَّاعِي يَرْعَى حَوْلَ الْحِمَى يُوشِكُ أَنْ يَرْتَعَ فِيهِ، أَلَا وَإِنَّ لِكُلِّ مَلِكٍ حِمًى، أَلاَ وَإِنَّ حِمَى اللّٰهِ مَحَارِمُهُ، أَلَا وَإِنَّ فِي الْجَسَدِ مُضْغَةً إِذَا صَلَحَتْ صَلَحَ الْجَسَدُ كُلُّهُ وَإِذَا فَسَدَتْ فَسَدَ الْجَسَدُ كُلُهُ، أَلَا وَهِيَ الْقَلْبُ».

**189.** ნუმან იბნ ბეშირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჰალალი და ჰარამი ორივე აშკარაა. ამ ორს შორის არის საკითხები, რომლებიც რამდენიმე ადამიანმა არ იცის.*

*ვინც საეჭვო რამეებს მოერიდება, რწმენასა და ღირსებას დაიცავს. ვინც საეჭვოს ჩაიდენს, დროთა განმავლობაში აკრძალულსაც ჩაიდენს ისე, როგორც სხვისი მიწის ნაკვეთის გარშემო ფარის მწყემსველი მეცხვარისგან არსებობს საფრთხე, რომ ფარა სხვის ნაკვეთში გაექცეს.*

*ყურადღებით იყავით! ყოველ სულთანს აქვს თავისთვის განკუთვნილი მიწის ნაკვეთი, სადაც შესვლა აკრძალულია. ნუ დაივიწყებთ, რომ ალლაჰის აკრძალული ჰარამი რამეებია.*





*კარგად იცოდეთ, რომ ადამიანის სხეულში პატარა ხორცის ნაჭერია. თუ ის ჯანსაღია, მთელი სხეული ჯანსაღია. თუ ის დაზიანდება, მთელი სხეული დაზიანდება. აი, ეს ხორცის ნაჭერი კი გულია.*" (მუსლიმი, მუსაქათი, 107, 108. აგრეთვე იხ. ბუხარი, იმანი, 39; ბუიუ, 2; აბუ დავუდი, ბუიუ, 3/3329, თირმიზი, ბუიუ 1/1205; ნესაი, ბუიუ, 2; ქუდათი, 11; იბნ მაჯე, ფითენი 14).



١٩٠. عَنِ النَّوَّاسِ بْنِ سَمْعَانَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَأَلْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ عَنِ الْبِرِّ وَالْإِثْمِ فَقَالَ:

«اَلْبِرُّ حُسْنُ الْخُلُقِ وَالْإِثْمُ مَا حَاكَ فِي صَدْرِكَ وَكَرِهْتَ أَنْ يَطَّلِعَ عَلَيْهِ النَّاسُ».

**190.** ნევვას იბნ სემანი გადმოგვცემს.

ალლაჰის შუამავალს სიკეთესა და ცოდვებზე ვკითხე:

ასე მიპასუხა:

„*სიკეთე კარგი ზნეობისაგან შესდგება, ცოდვა კი გულის გამღიზიანებელი რამ არის, რომლის ცოდნაც ადამიანებს არ სურთ.*" (მუსლიმი, ბირრი 14, 15. აგრეთვე იხ. თირმიზი, ზუჰდი, 52/2389).



١٩١. عَنْ أَنَسٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: مَرَّ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ بِتَمْرَةٍ مَسْقُوطَةٍ فَقَالَ:

«لَوْلَا أَنْ تَكُونَ مِنْ صَدَقَةٍ لَأَكَلْتُهَا».

**193.** ენესი გადმოგვცემს:





ალლაჰის შუამავალმა გზაზე დაგდებული ერთი ცალი ხურმა დაინახა და თქვა:

*„რომ არ არსებობდეს ალბათობა, რომ ეს ხურმა მოწყალებად იქნება გაღებული, მას შევჭამდი.“* (ბუხარი, ბუიუ, 4; ლუქათა, 6; მუსლიმი, ზექათი, 164-166. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ზექათი 29).

## განმარტებები:

ადამიანების თვალწინ ჰალალი და ჰარამი აშკარაა, მაგრამ არსებობს ზოგიერთი რამ, რაც დაუზუსტებელი მდგომარეობების გამო საეჭვოა. ნათლად განსაზღვრული ჰალალისა და ჰარამისთვის ყურადღების მიქცევა ადვილია, მაგრამ საეჭვო რამესთან დაკავშირებით გადაწყვეტილების მიღება ძნელია. რაიმის ჰალალად მიჩნევის და ჩადენის შემთხვევაში ჰარამის ჩადენის შესაძლებლობა აშკარაა. ეს ადამიანის გულს აფორიაქებს. თავისი მიმდევრების ამ მღელვარებიდან გამოსახსნელად **პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვირჩევს უარი ვთქვათ იმაზე, რაც საეჭვოა და ვაკეთოთ ის, რაშიც მტკიცედ ვარ დარწმუნებული. რადგან ის, რაც დამაჯერებელია, გულს ამშვიდებს, ეჭვის მომცველი კი ადამიანს აფორიაქებს.

საეჭვოს უარყოფის შემთხვევაში სხვა თემებთან დაკავშირებით გადაწყვეტილების მიღება და სწორად მოქმედება ადვილია. ერთ დღეს მუსლიმებმა იბნ მესუდს რამდენიმე ამბის შესახებ ჰკითხეს. იბნ მესუდმა შემდეგი განმარტება გააკეთა:

„ნებისმიერ საკითხთან დაკავშირებით გადაწყვეტილება ალლაჰის წიგნის შესაბამისად მიიღე! თუ შეგხვდება საკითხი, რომელიც ალლაჰის წიგნში არ არის გადაჭრილი, ალლაჰის შუამავლის მიღებული გადაწყვეტილებს მიმართე.

თუ არც ალლაჰის წიგნშია და არც შუამავლის სუნნეთში, ღვთისმოსავი სწავლულების მიერ მიღებულ კანონებს დაეყრდენი.

თუ ვერც ყურანში, ვერც სუნნეთში ან სწავლულების მიღებულ შარიათის კანონებში ვერ იპოვი პასუხს, ჭკუა გამოიყენე და შეხედულება გამოთქვი! „შეხედულების გამოთქმის მეშინია“ —

არ თქვა, რადგან ჰალალიც და ჰარამიც ნათელია. ჰალალსა და ჰარამს შორის საეჭვო და დაფარული საკითხები არსებობს. ამ შემთხვევაში მიატოვე ის, რაც გეეჭვება; შეხედე მას, რაც სანდოა!“ (ნესაი, ყაზა, 11).

როგორც იბნ მესუდის რჩევიდან ჩანს, საეჭვო რამეებზე თავის არიდება შორსმჭვრეტელური საქციელია. ასე, რომ ყურადღება უნდა მივაქციოთ ჰალალისა და ჰარამის თემებს. რაც საეჭვოა, უნდა უარვყოთ. ამგვარად ადამიანი კეთილდღეობას მიაღწევს.

**მეორე ჰადისში** ნათქვამია, რომ ბევრმა ადამიანმა არ იცის საეჭვო რამეები, ამ მდგომარეობაში საეჭვოზე თავის არიდება კიდევ უფრო მნიშვნელოვანია.

აქ მაგალითისთვის ალლაჰის შუამავალს მოჰყავს მწყემსი, რომელიც სხვისი მიწის ნაკვეთის გარშემო ფარას აძოვებს. ის ამბობს, რომ ამ შემთხვევაში არსებობს საფრთხე ფარა სხვის ნაკვეთშიც გადავიდეს. ხშირ შემთხვევაში მწყემსი ნაკვეთში თავად შევა, ზიანს არ მიაყენებს, მაგრამ ფარას, რომელსაც მწყემსი ჰყავს თუ ვერ დაიმორჩილებს მის გამო პასუხისმგებლობა ეკისრება. ადამიანიც, რომელიც ეჭვის ზღვარზე დგას, ვნებს, სხეულის ნაწილებს და თავის ხელქვეით ადამიანებს ვეღარ იმორჩილებს და მათ გამო შეიძლება დანაშაული ჩაიდინოს, რადგან ადამიანები ლიდერების კვალს მიჰყვებიან. საეჭვო საკითხებზე მორიდება ადამიანს ჰარამებისა და დიდი ცოდვების ჩადენისგან იცავს, მას ბევრ დარდს ჩამოაშორებს და სიმშვიდეს მოაპოვებინებს. აგრეთვე საეჭვოს მიმართ სიფრთხილის გამოჩენა ჰალალისა და ჰარამის მიმართ ყურადღებას უფრო აძლიერებს. ვინც საეჭვოებს მნიშვნელობას არ ანიჭებს, დროთა განმავლობაში არანორმალურ მდგომარეობას ნორმალურად ჩათვლის, ცოდვებს მიეჩვევა და ჰარამსა და დიდ ცოდვებს ადვილად ჩაიდენს.

რაც უკავშირდება ადამიანს იგი გულთანაც კავშირშია. თუ გულს გავიწმენდთ და ჯანსაღი იქნება, ყველა ორგანო კარგად იქნება. საეჭვო რამესთან დაკავშირებით გულწრფელად მოქმედება შეუძლებელია. დროთა განმავლობაში გული გრძნობს იმას,





რაც საეჭვოა. ისიც მთელი თავისი არსებით ამას უფრთხის. არაჯანსაღი გულის პატრონ ადამიანს საეჭვო რამეები ჰალალი ეჩვენება და მათ ჩადენას არ ერიდება.

ე. ი. იმისათვის, რომ საეჭვო საკითხებში ალლაჰის კამაყოფილება მოვიპოვოთ, საჭიროა გულით ღვთისმოშიში და სრულყოფილი იყოს. გულის სიჯანსაღე ჰალალ ლუკმასა და ქცევებთანაა დაკავშირებული. ჰარამებით ამღვრეული გული დროთა განმავლობაში სიწმინდეს კარგავს, ჭუჭყიანდება, ხოლო შემდეგ მთლიანად შავდება. შედეგად კი ჰარამების წინაშე მგრძნობელობას მთლიანად კარგავს.

გულის სიჯანსაღისთვის ფარძი, ნაფილე ღვთისმსახურებების შესრულება და ალლაჰის ხშირად ხხსენებაა საჭირო. გამჩენი ღმერთი ადამიანებს ურჩევს:

***„რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰის ხსენებით იჯერეს გულნი მათნი. დიახ, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!“*** (სურა რადი, აიათი 28).

აქ ნათქვამ „ხსენებას“ „ყურანის“ მნიშვნელობაც აქვს. ე. ი. მცდელობა ისლამის შესაბამისად ცხოვრებისა გულს აცოცხლებს და საფრთხეების წინაშე მგრძნობიარეს ხდის.

აიათში ნაბრძანებია:

***„ვისი გულიც განავრცო ალლაჰმა ისლამისთვის, უკვე იგი ადგას ნათელსა ზედა თავისი ღმერთისგან. ვაი მათ, ვისი გულიც გაქვავებულია ალლაჰის ხსენებისგან. სწორედ ისინი არიან, ცხად გ ზააბნევაში.“*** (სურა ზუმერი, აიათი 22).

შუამავლის თანამიმდევრების სიფრთხილეს საეჭვო საკითხებთან დაკავშირებით ხალიფა ომარი  ასე გადმოგვცემს:

„ჩვენ შიშით, პროცენტი არ გამოვიდესო, ათი ჰალალიდან ცხრაზე უარი ვთქვით.“ (ალი ელ მუთთაქი, IV, 187/10087).

**მესამე ჰადისში** მოცემულია კრიტერიუმი იმისათვის, თუ როგორ გავიგოთ ესა თუ ის არის ცოდვა თუ არა.

ადამიანი როცა რაიმეს გაკეთებას აპირებს და გულში ეჭვი ეპარება, გული მას არაფრით დაემორჩილება, არ უნდა გავაკეთოთ ის, რაც ცოდვად გვეჩვენება. აი ეს სუფთა გულისა და სინდისის შესაბამისია, მისი მოსმენა აუცილებელია.

ვაბისა იბნ მაბედი გადმოგვცემს:

მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივედი. მან მკითხა:

*„იმიტომ მოხვედი, რომ მკითხო სიკეთე რა არის?“*

„დიახ!“

*„გულს ჰკითხე! სიკეთე არის ის, რაც სულს მოსწონს და მის გაკეთებას გულიც ემოწმება. ცოდვა კი არის ის, რაც შინაგან თრთოლვას იწვევს და სხვებმა თუნდ გითხრან — გააკეთე, შარიათით დაშვებულიაო, შენში მაინც ეჭვსა და მერყეობას იწვევს.“* (აჰმედი, IV, 227-228; დარიმი, ბუიუ, 2).

ჭეშმარიტების პოვნის საკითხში ძალიან დიდი როლი ეკისრება სინდისს. გულწრფელად მოქმედი, სინდისისთვის ყურის დამგდები ადამიანი ხშირად არ შეცდება.

ერთი თანამიმდევარი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„როგორ უნდა გავიგო, ესა თუ ის საკითხი საეჭვოა თუ არა?“

მან უპასუხა:

*„გულზე ხელი დაიდე! რადგან გული ჰარამზე თრთის და კანკალებს, ჰალალისგან კი სიმშვიდეს გრძნობს.“* (ჰეისემი, X, 294).

არის კიდევ სხვა საზომიც: თუ ადამიანს რცხვენია მისი ნამოქმდარი სხვებმა არ გაიგონ, ის ქმედება აუცილებლად სამარცხვინოა, ცოდვაა და ალლაჰს ის არ მოეწონება. ეს გულსა და სინდისთან დაკავშირებული ამბავია. რა არის კარგი და რა ცუდი, ამის შესახებ ადამიანს სინდისი კარნახობს. შემდეგ კი ამის მიხედვით მოქმედებს. ეს ამავე დროს გულისთვის ყურის დაგდებას ნიშნავს. ადამიანმა, რომელიც თავის თავში გულისა და სინდისის ხმის ჩაკვლას ცდილობს, იცის, რომ როცა მის ნამოქმედარს სხვები გაიგებენ, შეცდომა გამოაშკარავდება და ამიტომაც არ უნდა





ამის შესახებ ვინმემ იცოდეს. თუმცა თავიდან საკუთარ თავს ამ ქმედების ჩადენის ნებას აძლევდა! ესეც საოცარი საზომია და აჩვენებს, რომ ეს ქმედება ცოდვაა.

ადამიანმა არ უნდა დაივიწყოს, რომ გულში არსებული ყველა გრძნობა ალლაჰისთვის ცნობილია. მან ყველაფერი იცის და ყველაფერს ხედავს. აქედან გამოდინარე, ყველა ადამიანმა უნდა გაიგოს, რომ საკუთარი თავის მეტი ვერავინ შეაცდენს.

მეორე მხრივ, საქმის  უარსაყოფად საკმარისი მიზეზია ეჭვი იმისა, რომ ეს შეიძლება ცოდვა იყოს.

ამასთან ერთად, როცა გვინდა საეჭვოს მოვერიდოთ, ზღვარს არ უნდა გადავცდეთ, ჰალალი სიკეთეებისგან თავი შორს არ უნდა დავიჭიროთ. არასაჭირო ეჭვიანობა და ასეთნაირად მუსლიმების დადარდიანება სწორი არ არის. იმამი ბუხარის ამ საკითხთან დაკავშირებით რამდენიმე მაგალითი მოჰყავს. (ბუხარი, ბუიუ, 5).

**მეოთხე ჰადისში** ვხედავთ მაგალითს, რომელშიც ალლაჰის შუამავალი საეჭვო საკითხში სიფრთხილეს იჩენს. ის მიწაზე დაგდებულ ერთ ხურმას დაინახავს და არ შეჭამს იმის შიშით რომ შეიძლება ის მოწყალებად გაცემული ან ზექათად გადახდილი ხურმა იყოს.

როგორც ცნობილია, ალლაჰის შუამავალი, მისი ოჯახი და შთამომავლობა ზექათსა და მოწყალებას არ მოიხმარდნენ. ზექათი და მოწყალება გამჩენმა ღმერთმა მათთვის აკრძალა. ამაში შეიძლება შემდეგი სიბრძნე იყოს ჩადებული:

- უდიდეს ღმერთს არ სურდა ისინი ამქვეყნიური ქონებისადმი ყოფილიყვნენ მიდრეკილნი.
- სურდა მათი სოლიდურობა დაეცვა.
- დროთა განმავლობაში მუსლიმები ზექათს მათ მისცემდნენ და სხვა ადამიანები ხელცარიელნი დარჩებოდნენ.
- ზოგიერთ ადამიანს შეიძლება ეფიქრა, რომ მუჰამმედ შუამავლმა ﷺ შუამავლობაზე პრეტენზია ქონების მოპოვების

მიზნით განაცხადა. გამჩენმა ღმერთმა შუამავლისა და მისი ოჯახისთვის მოწყალებისა და ზექათის მიცემის აკრძალვით ეს ეჭვი გააცამტვერა.

მაგრამ ეს მხოლოდ შუამავალსა და მის მოდგმას ეხება. მათ გარდა ადამიანის მიერ, მიუხედავად იმისა, რომ ამას საჭიროებს, ზექათისა და მოწყალების მიღებაზე უარის თქმა და ამგვარად წვრილ-შვილის საცოდავად დატოვება ნებადართული არ არის, რადგან შუამავლის ის თანამიმდევრები, რომლებიც საჭიროებდნენ დახმარებას, ზექათს იღებდნენ.

თუმცა ალლაჰის შუამავალი, მიუხედავად იმისა, რომ ზექათსა და მოწყალებას არ იღებდა, ზექათად და მოწყალებად გაღებულ საქონლიდან მისთვის შეთავაზებულზეც უარს არ ამბობდა.

მართლმორწმუნეთა დედას, ძვირფას აიშეს მსახურმა ბერირემ მოწყალებად მიღებული ხორცით ალლაჰის შუამავალს გაუმასპინლდა. ალლაჰის შუამავალმა ხორცის წარმომავლობა რომ გაიგო, ბრძანა:

„*ეს მისთვის მოწყალებაა, ჩვენთვის კი — საჩუქარი.*“ (ბუხარი, ზექათი, 62; ჰიბე, 5; მუსლიმი, ზექათი, 170).

ალლაჰის შუამავალს ნუსეიბე ელ ანსარიმ ზექათის ქონებიდან ერთი ცხვარი შესთავაზა. მანაც ძვირფას აიშეს ამ ცხვრის ხორცი გაუგზავნა. როცა შუამავალმა აიშეს ჰკითხა:

„*რაიმე გაქვს საჭმელი?*“

ძვირფას აიშემ უპასუხა:

„არა! მხოლოდ ცოტა ის ხორცი მაქვს, რომელიც ნუსეიბემ მისთვის ნაწყალობევი ცხრვისგან გამომიგზავანა.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*მოიტანე, იმ ცხვარმა ადგილი იპოვა (ის ზექათად იქნა გადახდილი, ჩვენთან კი მისგან საჩუქარი მოვიდა).*“ (ბუხარი, ზექათი, 31, 62; ჰიბე, 5; მუსლიმი, ზექათი, 174).





შუამავლის მიერ იმის გაფიქრება, მიწაზე დაგდებული ხურმა აეღო და შეეჭამა აჩვენებს, რომ მას მფლანგველობა არ უყვარდა და არ სურდა ერთი ხურმაც კი განადგურებულიყო.

ეს შემთხვევა ამავე დროს აჩვენებს, რომ ალლაჰის შუამავალი იმდენად მოკრძალებული იყო, მიწაზე დავარდნილი ხურმის აღებასა და შეჭმასაც კი არ თაკილობდა.

ალლაჰის შუამავლის ეს მდგომარეობა მის მიმდევრებს ლამაზ გაკვეთილებს აძლევს. ამის მიხედვით საეჭვო რამეებს უნდა ვერიდოთ, არავითარი ღირებული არ უნდა გავფლანგოთ, მცირე რამეც რომ იყოს, მაშინვე უნდა შევაფასოთ და ზედმიწევნით მოკრძალებული უნდა ვიყოთ.



საოცარია ქვემოთ მოყვანილი მაგალითი, რომელიც აჩვენებს შუამავლის თანამიმდევრები საეჭვო რამეების მიმართ რაოდენ მგრძნობელობას იჩენდნენ.

კეთილშობილ აბუ ბაქრს ერთი მონა ჰყავდა. ეს მონა მოგების განსაზღვრულ ნაწილს მას აძლევდა, ისიც სარგებლობდა. ერთ დღეს მონამ კვლავ მოიტანა მონაგები. აბუ ბაქრმაც მისგან ერთი ლუკმა აიღო. ამაზედ მონამ უთხრა:

„მონაგების შესახებ ყოველ საღამოს მეკითხებოდი, ამაღამ რატომ არ მკითხე?!“

აბუ ბაქრმა უპასუხა:

„ძალიან მშიოდა და ამიტომაც კითხვა დამავიწყდა. კარგი, მოდი, მომიყევი როგორ მოიგე?“

„უმეცრების პერიოდში მკითხაობით ერთი კაცი მოვატყუე, მიუხედავად იმისა, რომ მკითხაობა არ ვიცოდი. დღეს მას შევხვდი. კაცმა საფასურად ის საჭმელი მომცა თქვენ რომლითაც თქვენ გაგიმასპინძლდით.“

აბუ ბაქრმა თითი პირში იკრა და მთელი ნაჭამი უკან ამოიღო. მონას მიუბრუნდა და უთხრა:





„შე უბედურო! ცოტა დაგაკლდა, რომ გაგენადგურებინე."

„ერთი ლუკმის გამო, ღირს ასეთ წვალებას?"

„რომ მცოდნოდა მოვკვდებოდი, იმ ლუკმას მაინც ამოვიღებდი, რადგან ალლაჰის შუამავლისგან გავიგონე:

*„ჰარამით გამოკვებილი სხეული ჯოჯოხეთისთვის უფრო შესაფერისია."* (იხ. აბუ ნუაიმი, ჰილიე, 1, 31, ბუხარი, მენაქიბულ ენსარი, 26; აჰმედ იბნ აბდულლაჰ ელ თაბერი, ერ რიადუნ ნადრა, II, 140-141).

## 5. მონანიება და მიტევების თხოვნა

١٩٢. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«يَا أَيُّهَا النَّاسُ تُوبُوا إِلَى اللّٰهِ فَإِنِّي أَتُوبُ فِي الْيَوْمِ إِلَيْهِ مِائَةَ مَرَّةٍ».

**192.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ადამიანებო! ალლაჰის წინაშე მოინანიეთ. ვინაიდან, მე მის წინაშე დღეში ასჯერ ვინანიებ."* (მუსლიმი, ზიქირი, 2. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ვითირი, 26; იბნ მაჯე, ედები, 57).



١٩٣. عَنْ أَبِي مُوسَى الْاَشْعَرِيِّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِنَّ اللّٰهَ عَزَّ وَجَلَّ يَبْسُطُ يَدَهُ بِاللَّيْلِ لِيَتُوبَ مُسِيءُ النَّهَارِ وَيَبْسُطُ يَدَهُ بِالنَّهَارِ لِيَتُوبَ مُسِيءُ اللَّيْلِ حَتَّى تَطْلُعَ الشَّمْسُ مِنْ مَغْرِبِهَا».





**193.** აბუ მუსა ელ ეშარის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაესი ალლაჰი დღისით ცოდვის ჩამდენთა მონანიების მისაღებად ღამე ხელს შლის. ღამე ცოდვის ჩამდენის მონანიების მისაღებად კი დღისით შლის ხელს. მზის ჩასვლიდან ამოსვლამდე ამგვარად გრძელდება."* (მუსლიმი, თევბე, 31; აჰმედი, IV, 395, 404).



١٩٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ تَابَ قَبْلَ أَنْ تَطْلُعَ الشَّمْسُ مِنْ مَغْرِبِهَا تَابَ اللّٰهُ عَلَيْهِ».

**194.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც მზის ჩასვლიდან მზის ამოსვლამდე მოინანიებს, ალლაჰი მის მონანიებას მიიღებს."* (მუსლიმი, ზიქრი, 43).



١٩٥. عَنِ ابْنِ عُمَرَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِنَّ اللّٰهَ يَقْبَلُ تَوْبَةَ الْعَبْدِ مَا لَمْ يُغَرْغِرْ».

**195.** იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უდიდესი ალლაჰი ადამიანის მონანიებას მანამდე მიიღებს, სანამ ის სულის მიცემას დაიწყებდეს."* (თირმიზი, დეავათი, 98/3537. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე ზუჰდი, 30).



١٩٦. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ لَزِمَ الْاِسْتِغْفَارَ جَعَلَ اللّٰهُ لَهُ مِنْ كُلِّ ضِيقٍ مَخْرَجًا وَمِنْ كُلِّ هَمٍّ فَرَجًا وَرَزَقَهُ مِنْ حَيْثُ لَا يَحْتَسِبُ».

**196.** იბნ აბბასის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თუ ადამიანი ღმერთს მუდმივად თხოვს მიტევებას, უზენაესი ალლაჰი მას ყოველი გაჭირვებიდან — გამოსავალს, ყოველი დარდიდან — ხსნის გზას უწყალობებს და მას იმ ადგილიდან მისცემს სარჩოს, საიდანაც არ იმედოვნებს."* (აბუ დავუდი, ვითრი 26/1518; იბნ მაჯე, ედები, 57; აგრეთვე იხ. აჰმედი, 1, 248; ჰაქიმი, IV, 291/7677).



١٩٧. عَنْ أَبِي مُوسَى رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«أَنْزَلَ اللّٰهُ عَلَيَّ أَمَانَيْنِ لِأُمَّتِي:

**﴿وَمَا كَانَ اللّٰهُ لِيُعَذِّبَهُمْ وَأَنْتَ فِيهِمْ، وَمَا كَانَ اللّٰهُ مُعَذِّبَهُمْ وَهُمْ يَسْتَغْفِرُونَ﴾**

فَإِذَا مَضَيْتُ تَرَكْتُ فِيهِمُ الْاِسْتِغْفَارَ إِلَى يَوْمِ الْقِيَامَةِ».

**197.** აბუ მუსას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„უზენაესმა ალლაჰმა ჩემ მიმდევრებს ორი დახმარება მოუვლინა:*

***„და არ იქნება, ალლაჰმა დასაჯოს ეგენი, როცა მათთან ხარ შენ; და სანამ შენდობას ითხოვენ, არ იქნება ალლაჰმა დასაჯოს ეგენი."*** (სურა ენფალი, აიათი 33).

*როცა მე თქვენ დაგშორდებით, (ალლაჰის სატანჯველის ამცილებელ მეორე დახმარებას) მიტევებას განკითხვის დღემდე თქვენს შორის ვტოვებ."* (თირმიზი, თეფსირი, 8/3082).







١٩٨. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ بُسْرٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ يَقُولُ: قَالَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«طُوبَى لِمَنْ وَجَدَ فِي صَحِيفَتِهِ اسْتِغْفَارًا كَثِيرًا».

**198.** აბდულლაჰ იბნ ბუსრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამახარობლო მათ, ვისი ამქვეყნიური მოღვაწეობის დავთარშიც (განკითხვის დღეს) ღმერთისთვის ბევრი მიტევების თხოვნა იქნება ჩაწერილი!“* (იბნ მაჯე, ედები, 57).



١٩٩. عَنْ شَدَّادِ بْنِ أَوْسٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«سَيِّدُ الْاِسْتِغْفَارِ أَنْ تَقُولَ: (اَللّٰهُمَّ أَنْتَ رَبِّي لَا إِلٰهَ إِلَّا أَنْتَ خَلَقْتَنِي وَأَنَا عَبْدُكَ وَأَنَا عَلَى عَهْدِكَ وَوَعْدِكَ مَا اسْتَطَعْتُ أَعُوذُ بِكَ مِنْ شَرِّ مَا صَنَعْتُ أَبُوءُ لَكَ بِنِعْمَتِكَ عَلَيَّ وَأَبُوءُ بِذَنْبِي فَاغْفِرْ لِي فَإِنَّهُ لَا يَغْفِرُ الذُّنُوبَ إِلَّا أَنْتَ)» قَالَ:

«وَمَنْ قَالَهَا مِنَ النَّهَارِ مُوقِنًا بِهَا فَمَاتَ مِنْ يَوْمِهِ قَبْلَ أَنْ يُمْسِيَ فَهُوَ مِنْ أَهْلِ الْجَنَّةِ وَمَنْ قَالَهَا مِنَ اللَّيْلِ وَهُوَ مُوقِنٌ بِهَا فَمَاتَ قَبْلَ أَنْ يُصْبِحَ فَهُوَ مِنْ أَهْلِ الْجَنَّةِ».

**199.** შედდად იბნ ევსის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ღმერთზე მიტევება ყველაზე ლამაზად ასე ითხოვება:*

*„ჩემო ალლაჰო! შენ ჩემი ღმერთი ხარ. არ არსებობს შენ გარდა ღმერთი, მსახურებას რომ იმსახურებდეს. მე შენ გამაჩინე, შენი მონა-მსახური ვარ. მარადისობაში შენთვის მოცემულ*





*სიტყვასა და დანაპირებს ჩემი ძალის შესაბამისად ვასრულებ. ჩემს მიერ ჩადენილი ხარვეზების ბოროტებისგან შენ გეფარები. ჩემთვის ნაწყალობევ სიკეთეებს შენს წინაშე მადლიერებით ვიხსენებ, ჩემს ცოდვებს ვაღიარებ, შენ მომიტევე ღმერთო. უეჭველია, რომ არ არსებობს არავინ, ვისაც შენს გარდა მიტევება შეუძლია.*"

ალლაჰის შუამავალმა სიტყვები შემდეგნაირად გააგრძელა:

„*ვინც ამ მიტევების თხოვნის მადლს და ღირსებას მთელი გულით ირწმუნებს, თუ დღისით წაიკითხავს მას და საღამომდე აღესრულოს, სამოთხეში მოხვდება. ის ვინც მის მადლსა და ღირსებას გულით ირწმუნებს, ღამე მას წაიკითხავს და დილამდე მოკვდება ის ადამიანიც სამოთხეში მოხვდება.*" (ბუხარი, დეავათი, 2, 16. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, 100-101; ნესაი, ისთიაზე, 575519, თირმიზი, დეავათი, 15/3393).

## განმარტებები:

არ შეიძლება ადამიანის უცოდველობაზე საუბარი. ნებით თუ უნებლიედ შეცდომის დაშვება და ცოდვის ჩადენა შესაძლებელია, მაგრამ იმ მდგომარეობაში დარჩენა არასდროს არ არის მოსაწონი. აუცილებელია ჭკვიანმა მორწმუნემ ცოდვას მაშინვე ზურგი შეაქციოს და ალლაჰისკენ მიემართოს. სწორედაც, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ყველა ადამიანმა შეიძლება შეცდომა დაუშვას, მაგრამ შეცდომის დამშვებთაგან ყველაზე კეთილი არის ის, ვინც ბევრს მოინანიებს.*" (თირმიზი, ყიამეთი, 49/2499; იბნ მაჯე, ზუჰდი, 30).

გამჩენი ღმერთის სურვილია ადამიანებმა მოინანიონ. ის ბრძანებს:

***„ჰეი მორწმუნენო! ერთბაშად შესთხოვეთ ალლაჰს მიტევება, ეგებ იქმნათ ნეტარნი!"*** (სურა ნური, აიათი 31).

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შესთხოვეთ ალლაჰს მიტევება გულწრფელი მიტევებით!"*** (სურა თაჰრიმი, აიათი 8).





ალლაჰის შუამავალი ყველაზე ადრე ამ ღვთიურ ბრძანებას თავად დაემორჩილა, დღეში რამდენჯერმე მოინანიებდა და ღმერთს მიტევებას სთხოვდა. ამას იმიტომ კი არ აკეთებდა, რომ ცოდვები ჰქონდა, არამედ იმიტომ, რომ ღმერთისადმი მორჩილებას გამოხატავდა. ამას აკეთებდა ალლაჰის ხსენებისა და თავისი მიმდევრებისთვს მაგალითის საჩვენებლად თუ როგორ უნდა მოინანიონ და ღმერთს მიტევება სთხოვონ. გამჩენი ღმერთის წინაშე თავის უსუსურობას გამოხატავდა და დიდი მოკრძალებით ღრმა მონა-მსახურეობრივ შეგნებაში ეხვეოდა, სულს მადლიერებით ალავსებდა. ამას **პირველ ჰადისში** თავის მიმდევრებსაც ურჩევს: *„ადამიანებო, ალლაჰის წინაშე მოინანიეთ! მის წინაშე მე დღეში ასჯერ ვინანიებ.*“

აქ რიცხვი „ასი“ მონანიებისა და მიტევების თხოვნის საზღვრის განსაზღვრისთვის კი არა, იმისთვის არის გამოყენებული, რომ მისი წარმოთქმა ხშირად არის საჭირო. ვინაიდან, მუჰამმედ შუამავალი ﷺ მხოლოდ ერთ საზოგადოებაში დაჯდომისას ასჯერ სთხოვდა ღმერთს მიტევებას.

იბნ ომარი გადმოგვცემს:

„ერთხელ დავითვალეთ შუამავალმა საზოგადოებასთან ერთად ჯდომისას ასჯერ თქვა:

رَبِّ اغْفِرْ لِي وَتُبْ عَلَيَّ إِنَّكَ أَنْتَ التَّوَّابُ الرَّحِيمُ

*„ჩემო ალლაჰო, მომიტევე და ჩემი მონანიება მიიღე, რადგან შენ მონანიების მიმღები და უსაზღვრო მოწყალე ხარ!*“ (აბუ დავუდი, ვითირი, 26/1516; თირმიზი, დეავათი, 38/3434).

ადამიანმა იმდენჯერ უნდა მოინანიოს, რამდენისთვისაც ძალა ეყოფა, რადგან აეთი საქციელი ადამიანს ღმერთის კმაყოფილებას მოაპოვებინებს.

აიათში ნაბრძანებია:

***„უეჭველად, ალლაჰს უყვარს მომნანიებელნი და უყვარს განწმენდილები!“*** (სურა ბაყარა, აიათი 222).

ჩვენ ქვემოთ მოცემული ჰადისი დაგვეხმარება იმის გაგებაში, რომ გამჩენ ღმერთს ადამიანის მიერ მონანიება რამდენად ახარებს და ის ყველა ადამიანს დროის დაუკარგავად მონანიებისკენ უბიძგებს:

*„თითოეული თქვენგანის მონანიების გამო ალლაჰი იმაზე დიდ კმაყოფილებას გრძნობს, ვიდრე ადამიანი, რომელიც უკაცრიელ უდაბნოში მიდის, საგზალი გაუთავდება, აქლემიც გაექცევა, ძებნა შედეგს რომ აღარ გამოიღებს, იმედს გადაიწურავს, სიკვდილის მოლოდინით ხის ჩრდილში დაწვება და ამ დროს დაინახავს, რომ მასთან აქლემი მოვა, ადამიანი მაშინვე ავშარაში სტაცებს ხელს და მოჭარბებული სიხარულისგან გაუაზრებლად წამოიძახებს:*

*„ო ალლაჰ! შენ ჩემი მონა-მსახური, მე კი შენი ღმერთი ვარ!*" (მუსლიმი, თევბე, 7; თირმიზი, ყიამეთი, 49; დეავათი, 99).

უკაცრიელ უდაბნოში, გამოუვალ მგომარეობაში მშიერ-მწყურვალი, სიკვდილის მოლოდინში მყოფი ადამიანის ყველა დანაკარგის პოვნით გამოწვეული სიხარულის სხვაგვარი გამოხატვა შეიძლება?! გამჩენ ღმერთს ცოდვის უდაბნოში დაკარგული, განადგურებისკენ მიმავალი ადამიანის უკან მობრუნება და ღვთისმოსავ ადამიანად ქცევა იმაზე უფრო დიდ სიხარულს ჰგვრის. ეს ნიშნავს, რომ მას ადამიანი ძალიან უყვარს.

**მეორე ჰადისი** გადმოგვცემს, რომ მონანიება არ უნდა დავაგვიანოთ, უნდა გავითავისოთ, რომ ალლაჰი მუდამ იღებს ადამიანის მონანიებას. გამჩენი ღმერთი ცოდვის ჩამდენი ადამიანისგან, მაშინვე მის აღიარებას და მასზე უარის თქმას ელოდება. დღისით ცოდვას რომ ჩაიდენს ადამიანი, დღე არ უნდა გავიდეს შუაში, იმ ღამითვე უნდა მოინანიოს; ღამე ცოდვის ჩამდენმა კი დღისითვე უნდა მოინანიოს. ყურანში შექებული არიან ადამიანები, რომლებიც მონანიებას ჩქარობენ:

***„ხოლო ისინი, რომელთაც ჩაიდინეს სიავე ან ავნეს საკუთარ თავს, გაიხსენონ ალლაჰი და მაშინვე შესთხოვონ პატიება** (ჩადენილი) **ცოდვებისათვის, და ვისღა ძალუძს მიუტევოს ცოდვები,***

***თუ არა ალლაჰისა. და თუ შეგნებულად არ დაიჟინებენ იმას, რასაც ჩადიოდნენ,“*** (სურა ალი იმრანი, აიათი 135).

აიათიდან ნათლად ჩანს, რომ ცოდვების მიტევება მხოლოდ უზენაეს ალლაჰს შეუძლია. იმის გამო, რომ ცოდვები ღმერთის მიმართ ურჩობის მნიშვნელობის მატარებელია, მისთვის მისაცემ სასჯელს ღმერთის მეტი ვერავინ აპატიებს.

მონანიება და ღმერთისთვის მიტევების თხოვნა ნებისმიერ დროს შეიძლება, ამასთან ერთად განთიადი საუკეთესო დროა. აიათები და ჰადისები მიგვანიშნებს, რომ მონანიება და ღმერთზე მიტევების თხოვნა განთიადისას უფრო შესაბამისია.

ალლაჰის კმაყოფილებას, სამოთხესა და მის სიკეთეებს განთიადისას ღმერთზე მიტევების მთხოვნელი ღვთისმოშიში ადამიანები მოიპოვებენ.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ღვთისმოშიშებს ღამე ძალიან ცოტა ხანს სძინავთ, განთიადისას ღმერთზე მიტევების თხოვნას აგრძელებენ.“*** (სურა ზარიათი, აიათები 17-18).

გამომდინარე აქედან, ღვთისმოშიშ ადამიანებში განთიადის დრო „ღმერთზე მიტევების თხოვნისა და ვედრების დროდაა“ ცნობილი და გულმოდგინებას იჩენენ. (ჰეისემი, VII, 47; მუბარექფური, თუჰფეთულ აჰვესი, II, 473-474; იბნ ჰაჯერი, თელჰისულ ჰაბირი, IV, 206).

**მესამე ჰადისში** გამოხატულია, რომ გამჩენი ღმერთისთვის ქვეყნიერების აღსასრულის მოახლოების დიდი ნიშნის — „მზის დასავლეთიდან ამოსვლის“ ხილვამდე მონანიება მისაღებია, რადგან ამ დიდი მოვლენის ნახვის შემდეგ აღარავინ დარჩება, ვინც ალლაჰისას არ ირწმუნებს. გამომდინარე აქედან, გამოცდის ჟამიც დამთავრებული იქნება. ნამდვილი მონანიება გამოცდის მიმდინარეობის პირობებში გაკეთებული მონანიებაა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„...იმ დღეს, როცა მოევლინება შენი ღმერთის ზოგიერთი სასწაული, ვერ შეეწევა თავისი რწმენა მის სულს, თუ მან აქამდე***

***არ იწამა ან არ შეიძინა თავის რწმენით სიკეთე. უთხარი შენ: დაელოდეთ! უეჭველად, ჩვენც ველოდებით.“*** (სურა ენღამი, აიათი 158).

ალლაჰის შუამავალი დასავლეთის მხრიდან მდებარე კარზე საუბრობს და გვამცნობს, რომ მისი სიგანის დაფარვას ოფიცრის ნაბიჯებით სამოცდაათი წელი სჭირდება.

დამასკოელი ჰადისის გადმომცემთაგან სუფიან იბნ უეინე, ამ კარებს შემდეგნაირად განმარტავს:

„ალლაჰმა ცისა და დედამიწის შექმნის დღეს ეს კარები მონანიებისთვის ღიად დატოვა. ის კარები არ დაიკეტება, სანამ მზე იმ ადგილიდან არ ამოვა, სადაც ჩადის.“ (თრიმიზი, დეავათი, 98/3535; თაჰარეთი, 71; აგრეთვე იხ. ნესაი, თაჰარეთი, 97, 113; იბნ მაჯე, ფითენი, 32).

დიახ, მონანიების კარები ქვეყნიერების აღსასრულამდე ღიად დარჩება, თუმცა ყველა ადამიანს არ აქვს იმის გარანტია, რომ ქვეყნიერების აღსასრულამდე იცოცხლებს. უფრო მნიშვნელოვანია ის, რომ ყველა ადამიანისთვის ქვეყნიერების აღსასრული თავისივე სიკვდილია. ამის გამო **მეორე ჰადისში** სულის ყელში ამოსვლა მზის დასავლეთიდან ამოსვლასთანაა შედარებული. ადამიანი როცა დარწმუნდება რომ უეჭველად კვდება, მონანიება შეგნებული აღარ არის და სარგებელიც არ მოაქვს.

უზენაესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

***„და არ არის შენდობა მათთვის, რომელნიც სჩადიან უკეთურობას, სანამ მათ სიკვდილი არ მიადგება კარზე. იტყვიან: სწორედ ახლა მოვინანიე!... და რომელნიც აღესრულებიან ურწმუნოდ, სწორედ მათთვის გავამზადეთ მტანჯველი სასჯელი.“*** (სურა ნისა, აიათი 18).

ყურანში რამდენჯერმეა ნათქვამი, რომ ადამიანისთვის სიკვდილის ჟამი უცნობია, ამიტომ დრო ერთი წამიც კი არ უნდა დაკარგოს.

მეორე მხრივ, ადამიანისთვის განსაზღვრული სიკვდილის დრო ალლაჰის გარდა არავინ იცის. ადამიანებს ყველაზე მეტად აინტერესებთ როდის შეხვდებიან სიკვდილის ანგელოზს. საბო-





ლოოდ სიკვდილი მათ უცებ შეიპყრობთ, ასე რომ მონანიება არ უნდა დავაგვიანოთ, ჩადენილი შეცდომა მაშინევ უნდა მოვინანიოთ და ღმერთს მიტევება ვთხოვოთ. ძალიან დიდი შეცდომაა ფიქრი „მონანიების დარღვევისა მეშინია, ამიტომაც შემდეგში მოვინანიებ." ადამიანმა რამდენჯერაც არ უნდა დაარღვიოს მონანიება კვლავ უნდა მოინანიოს. უნდა ვეცადოთ, რომ ამ საკითხში გულწრფელნი ვიყოთ. ვინაიდან, თან ცოდვის ჩადენას ვისახავდეთ მიზნად და თან ვინანიებდეთ არალოგიკურია. ადამიანმა ყველა ცოდვის ჩადენის შემდეგ იმ მიზნით უნდა მოინანიოს, რომ ერთხელ კიდევ ამ ცოდვას აღარ ჩაიდენს. იმისათვის, რომ მონანიება მიღებული იქნას, შემდეგი პირობებია:

1. ჩადენილი ცოდვის უარყოფა;
2. სინანული მისი ჩადენის გამო;
3. განზრახვა, რომ მას კიდევ აღარ ჩავიდენთ;
4. ადამიანის უფლებებს თუ შევლახავთ, ამ უფლების აღდგენით პატიების მიღება.

ამის შემდეგ თუ ვნება გვძლევს და ცოდვას კვლავ ჩავიდენთ, ჩადენილი საქმე კვლავ გულწრფელად უნდა მოვინანიოთ და ღმერთს მიტევება უნდა ვთხოვოთ, რადგან გამჩენი ღმერთი ადამიანების მიმართ ძალიან მოწყალეა. მისგან იმედის გადაწურვა არ შეიძლება. მისი წყალობისგან იმედს მხოლოდ ურწმუნოები გადაიწურავენ.

გამჩენი ღმერთი ცოდვის ჩამდენ, საკუთარ თავზე უსამართლოდ მომქცევ ადამიანებს სასწრაფოდ მონანიებისკენ მოუწოდებს:

***„თქვი: ჰეი, მსახურნო ჩემო, რომელთაც ზღვარს გახვედით საკუთარი თავის საზიანოდ! არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად, ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, რამეთუ იგია შემნდობი, მწყალობელი. და მიიქეცით თქვენი ღმერთისკენ და დამორჩილდით მას იქამდე, სანამ მოგევლინებათ სასჯელი, მერე არღა იქნებით შეწევნილნი."*** (სურა ზუმერი, აიათები 53-54).

უსამართლობაა ალლაჰის მიმართ იმედის გადაწურვა და ურჩობის გაგრძელება. ან იმაში დარწმუნებული, რომ სატანჯველს დაიმსახურებენ, ცოდვაზე ყურადღების მიუქცევლობა. მორწმუნემ რამდენი ცოდვაც არ უნდა ჩაიდინოს, შიშსა და იმედს შორის უნდა იყოს, ალლაჰს ზურგი არ უნდა შეაქციოს და უნდა მოინანიოს, რადგან:

***„და ალლაჰს არ უყვარს არც ერთი ურწმუნო და ცოდვილი!“*** (სურა ბაყარა, აიათები 275-276).

გამჩენი ღმერთი დროის დაუკარგავად მონანიებულ ცოდვას მიუტევებს, ასევე ცოდვებს მადლად აქცევს.

აიათში ეს მდგომარეობა ასეა ასახული:

***„ეს არ ეხება მათ, ვინც მოინანია, ირწმუნა და სამართლიანად მოიქცევა. მათ ავ საქმეებს ალლაჰი კეთილით შეცვლის, რამეთუ ალლაჰი შემწყნარებელია, მიმტევებელია!“*** (სურა ფურყანი, აიათი 70).

აიათიდან ნათლად ჩანს, რომ მონანიება და ღმერთისადმი მიტევების თხოვნა მხოლოდ ნათქვამი სიტყვა ან გულში დარჩენილი ამბავი არ უნდა იყოს, ღვთისმოსავი ქმედებებით გამყარებული და ღვთისმოშიშობით უნდა იყოს განმტკიცებული. ვინაიდან, ცოდვის შემდეგ ჩადენილი ღვთისმოსავი ქმედებები მისი უარყოფითი ზეგავლენისაგან გათავისუფლებაში ეხმარება ადამიანს.

ალლაჰის შუამავალმა ადამიანს, რომელსაც ცოდვის მონანიება უნდოდა, ურჩია დედა სიკეთეში ჰყოლოდა. როცა გაიგო რომ დედა ცოცხალი არ ჰყავდა, მაშინ ურჩია დეიდა აეყვანა დედის საფეხურზე და ის ჰყოლოდა სიკეთეში. (თირმიზი, ბირრი, 6; აჰმედი, II, 13-14).

ამავე ფორმით ზოგიერთი ცოდვებისგან განსაწმენდად გამოსასყიდი გზა ღარიბების გაძღომა, ყურბნის დაკვლა და მარხვაა.

**მეხუთე ჰადისში** ღმერთზე მუდმივად მიტევების თხოვნის ღირსებასა და სარგებელზეა საუბარი.





ალლაჰს ბევრჯერ თუ ვთხოვთ მიტევებას, ცოდვები მიგვეტევება, გამჩენი ღმერთი განწმენდილ მონა-მსახურებს წყალობას მოუვლენს, მათ ყველა უბედურებისგან იხსნის და სიკეთეებს უხვად უწყალობებს.



კეთილშობილი ომარის პერიოდში გვალვა ჩამოვარდა. ადამიანები შიმშილობდნენ. ხალიფას შესთავაზეს, ღმერთს წვიმას შევედრებოდა. ყველა რომ შეიკრიბა, კეთილშობილი ომარი ვედრების წასაკითხად მინბერზე ავიდა და ღმერთზე მიტევების თხოვნა დაიწყო. მხოლოდ მიტევებას ევედრებოდა, მეტს არაფერს ამბობდა. ასე გააგრძელა მანამ, სანამ მინბერიდან არ ჩამოვიდა. იქ მყოფებმა გაოცებით ჰკითხეს:

„მორწმუნეთა მბრძანებელო, წვიმის ვედრებისთვის ახვედით, მაგრამ არ გაგვიგონია, რომ ღმერთს ის შევედრებოდით. მხოლოდ მიტევება სთხოვეთ და ჩამოხვედით?!"

„წყალობა რომელიც თქვენ გსურდათ, იმ გასაღებით ვითხოვე, რომელიც ცას ხსნის", თქვა და თავისი სიტყვების მტკიცებულებად შემდეგი აიათები მოიყვანა:

***„იგი ზეგარდმოგივლენთ ზეციდან უხვად წვიმას, და იგი შეგეწევა თქვენ ქონებითა და შვილებით, დაადგენს თქვენთვის ბაღებს და მდინარეებს. "*** (სურა ნუჰი, აიათები 11-12).

*„(ჰუდმა უთხრა:)* ***და პატიება შესთხოვეთ თქვენს ღმერთს და მერე მოინანიეთ მის წინაშე. უეჭველად, ჩემი ღმერთი მწყალობელია, მოყვარულია. "*** (სურა ჰუდი, აიათი 90).

ამ აიათების წაკითხვის შემდეგ კეთილშობილმა ომარმა სიტყვა შემდეგნაირად გააგრძელა:

„ამ მდგომარეობაში ღმერთისგან შეცდომებისა და ცოდვების მიტევება ითხოვეთ, გულწრფელად მოინანიეთ და ღმერთისკენ მიემართეთ!" (ბეიჰაქი, ეს სუნენულ ქუბრა, III, 351-351).

ეს ნიშნავს, რომ ცოდვებზე უარის თქმა, ალლაჰისგან მიტევების თხოვნა ზეცის გასაღებია. ადამიანები ცოდვებზე უარს





რომ იტყვიან და უდიდეს ღმერთსა და მათ შორის დამოკიდებულებას მოაწესრიგებენ, ზეცის კარები გაიხსნება და ყოველგვარი წყალობა დაიწყებს წვიმას.



ერთხელ ჰასან ბასრისთან ოთხი ადამიანი მივიდა და ერთმა — შიმშილზე, მეორემ — სიღარიბეზე, მესამემ — ბავშვების სიმცირეზე, მეოთხემაც ყანის მოუსავლიანობაზე შესჩივლა. მან ოთხივე მათგანს ღმერთისთვის მიტევების თხოვნა ურჩია.

გვერდით მყოფებმა უთხრეს:

„ბატონო, მიუხედავად იმისა, რომ ამ ოთხი ადამიანის დარდები სხვადასხვაგვარია, თქვენ ყველას ერთი და იგივე რამ ურჩიეთ?!“

ძვირფას ჰასან ბასრიმაც მათ კეთილშობილი ომარის მსგავსად სურა „ნუჰის“ 10-12 აიათები წაუკითხა და ამგვარად გასცა პასუხი. (აინი, უმდეთულ ქარი, XXII, 277; იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, XI, 98).



**მეექვსე ჰადისში** ნათქვამია, რომ ადამიანები სანამ ღმერთს მიტევებას სთხოვენ, სატანჯველი არ ემუქრებათ, რადგან ღმერთისთვის მიტევების თხოვნა მათთვის სააქაო და საიქიო სატანჯველისგან ხსნის საშუალება, ღვთიური დახმარება და უსაფრთხოებაა.

**მეშვიდე ჰადისში** იმ ადამიანებისთვის, ვინც ღმერთს ბევრ მიტევებას სთხოვს, ნამახარობლევია: *„ისინი ბედნიერნი არიან!“* რადგან ერთ-ერთ ჰადისში გაცხადებულია:

*„ღმერთზე მიტევების თხოვნა, ამქვეყნიური მოღვაწეობის რვეულში შუქსავით კაშკაშაა.“* (სუიუთი, ჯამი, 3056).

ასე, რომ ღმერთს მიტევება გულწრფელად უნდა ვთხოვოთ. მაგრამ მიტევება მხოლოდ ნათქვამ სიტყვად თუ დარჩება, განკითხვის დღეს მას ამქვეყნიური მოღვაწეობის რვეულში ვერ ამოვიკითხავთ. ამიტომაც, აუცილებელია ღმერთზე მიტევების თხოვნაში გულის თანამონაწილეობა.





**მერვე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვასწავლის, რომ ყოველი ვედრება და მონანიება ღმერთზე მიტევების თხოვნას უნდა შეიცავდეს. მნიშვნელობაზე დაყრდნობით მას „ღმერთისთვის მიტევების თხოვნათაგან უმაღლესი ეწოდება. ეს მიტევების თხოვნა ყოველდღე უნდა წავიკითხოთ, რადგან ის ამ ქვეყანასა და საიქიოში დიდი ბარაქის საშუალებაა. მარადისობაში ღმერთის წინაშე დადებული პირობა ყოველდღე უნდა გავაახლოთ. აქედან გამომდინარე, ამგვარი ვედრებების მეჩეთებში წაკითხვა, მათი დაზეპირება რაოდენ დიდი სიკეთე იქნება!... ხალხის სულიერი ლიდერები მოვალენი არიან ადამიანები აქეთკენ მიმართონ.

ისიც უნდა გვახსოვდეს, რომ ადამიანი მონანიებასა და ღმერთზე მიტევების თხოვნას არ უნდა მიენდოს და ცოდვების ჩადენა არ უნდა გააგრძელოს. ეს ყველაფერი ეშმაკის ხრიკებია. ადამიანი, რომელიც „ალლაჰი მომიტევებსო!“ — იმედით ცოდვას ჩაიდენს, მისგან ვერ იხსნის თავს. ან კიდევ ადამიანი, რომელიც მონანიებისთვის დროს ვერ გამონახავს, სიკვდილის პირისპირ მოუნანიებელი აღმოჩნდება.

უზენაესი ალლაჰი ასე გვაფრთხილებს:

***„ჰეი ხალხო! მოკრძალებულ იყავით თქვენი ღმერთის წინაშე და გეშინოდეთ იმ დღის, როცა მშობელი ვერ შეეწევა თავის შვილს, შვილი კი მშობელს. უეჭველად, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. მაშ, არ შეგაცდინოთ სააქაო ცხოვრებამ და დაე, მცდუნებელმა არ გაცდუნოთ ალლაჰის მიმართ! “*** (სურა ლოყმანი, აიათი 33).

ჭეშმარიტებაა, რომ ცოდვაზე განრიდება მიტევებაზე მაღლა დგას. ცოდვილმა ადამიანმა თუნდ მოინანიოს და მიეტევოს, მაინც ბევრ რამეს ჰკარგავს. მევლანა ამას კარგად გამოხატავს:

„დიახ, პატიება არსებობს. ქურდს თუ მიეტევება, უხარია, რომ სული გადაირჩინა. მაგრამ შესაძლებელია ქურდს ვეზირობა ან ხაზინა ანდონ?“ (მესნევი, ტ.V, ბეით 3153-3154).

## 6. ღვთისმოშიშობა

٢٠٠. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ لِي رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اِتَّقِ اللهَ حَيْثُمَا كُنْتَ وَأَتْبِعِ السَّيِّئَةَ الْحَسَنَةَ تَمْحُهَا وَخَالِقِ النَّاسَ بِخُلُقٍ حَسَنٍ».

**200.** აბუ ზერის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სადაც და როგორც უნდა იყო, ღმერთის გეშინოდეს! ბოროტებას თუ ჩაიდენ, მაშინვე სიკეთე ჰქმენ, რათა იმ ბოროტების განადგურება შეძლო. ადამიანების წინაშე მაღალ ზნეობრივად მოიქეცი.“* (თირმიზი, ბირრი, 55/1987).



٢٠١. عَنْ عَطِيَّةَ السَّعْدِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا يَبْلُغُ العَبْدُ أَنْ يَكُونَ مِنَ الْمُتَّقِينَ حَتَّى يَدَعَ مَا لَا بَأْسَ بِهِ حَذَرًا لِمَا بِهِ الْبَأْسُ».

**201.** ათიიე ეს სადის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი ღვთისმოშიშობის საფეხურს ვერ მიაღწევს, სანამ ზოგიერთ ისეთ რამეზეც კი, რომელიც სარისკო არ არის, არ იტყვის უარს.“* (თირმიზი, ყიამეთი, 19/2451. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, ზუჰდი, 24).







٢٠٢. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ: «إِنِّي لَأَعْرِفُ كَلِمَةً -وَقَالَ عُثْمَانُ آيَةً- لَوْ أَخَذَ النَّاسُ كُلُّهُمْ بِهَا لَكَفَتْهُمْ» قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللهِ، أَيَّةُ آيَةٍ؟» قَالَ:

﴿وَمَنْ يَتَّقِ اللَّهَ يَجْعَلْ لَهُ مَخْرَجًا﴾.

**202.** აბუ ზერი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს ბრძანა:

*„მე ერთი ისეთი აიათი ვიცი, რომ ადამიანები იმის შესაბამისად რომ იქცეოდნენ, საკმარისი იქნებოდა.“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავლო, ეს რომელი აითია?“

ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

***„ვინც ალლაჰის წინაშე ღვთისმოშიში იქნება, იგი მას გამოსავალ გ ზას უწყალობებს.“*** (სურა ტალაყი, აიათი 2); (იბნ მაჯე, ზუჰდი, 24).



٢٠٣. عَنْ سَعْدِ بْنِ أَبِي وَقَّاصٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِنَّ اللَّهَ يُحِبُّ الْعَبْدَ التَّقِيَّ الْغَنِيَّ الْخَفِيَّ».

**203.** სად იბნ აბუ ვაყყასის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უზენაეს ალლაჰს ღვთისმოშიში, მდიდარი გულის, თავისი საქმითა და ღვთისმსახურებით დაკავებული ადამიანი უყვარს.“* (მუსლიმი, ზუჰდი, 11).



٢٠٤. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قِيلَ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ مَنْ أَكْرَمُ النَّاسِ؟» قَالَ:

«أَتْقَاهُمْ...».

**204.** ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

მუჰამმედ შუამავალს ﷺ ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, ადამიანებს შორის ყველაზე კეთილშობილი ვინ არის?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„ვინც ყველაზე მეტად ღვთისმოშიშია.“ (ბუხარი, ენბია, 8, 14, 19; მენაქიბი, 1; თეფსირი, 12/2; მუსლიმი, ფედაილი, 168).



٢٠٥. عَنْ أَبِي أُمَامَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ يَقُولُ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَخْطُبُ فِي حَجَّةِ الْوَدَاعِ فَقَالَ:

«اِتَّقُوا اللّٰهَ رَبَّكُمْ وَصَلُّوا خَمْسَكُمْ وَصُومُوا شَهْرَكُمْ وَأَدُّوا زَكَاةَ أَمْوَالِكُمْ وَأَطِيعُوا ذَا أَمْرِكُمْ تَدْخُلُوا جَنَّةَ رَبِّكُمْ».

**205.** აბუ უმამეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელი ჰაჯობისას ადამიანებს ასე მიმართა:

*„თქვენი ღმერთის, ალლაჰის წინაშე ღვთისმოშიშნი იყავით! დღეში ხუთი დროის ლოცვა შეასრულეთ. ქონების ზექათი შესაბა-*





*მისად გადაიხადეთ, ხელმძღვანელებს დაემორჩილეთ! (ამ შემთხვევაში) თქვენ სამოთხეში მოხვდებით.*" (თირმიზი, ჯუმა, 80/616).



٢٠٦. عَنْ عَدِيِّ بْنِ حَاتِمٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَنْ حَلَفَ عَلَى يَمِينٍ ثُمَّ رَأَى أَتْقَى لِلّٰهِ مِنْهَا فَلْيَأْتِ التَّقْوَى».

**206.** ადიი იბნ ჰათიმის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანი, რომელიც რაღაცაზე დაიფიცებს, შემდეგ მასში ღვთისმოშიშობისთვის უფრო შესაფერის რამეს თუ დაინახავს, (ფიცს შეწყვეტს) რაც შესაფერისია ის გააკეთოს!*" (მუსლიმი, ეიმენი, 15)

٢٠٧. عَنْ زَيْدِ بْنِ أَرْقَمَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: كَانَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«اَللّٰهُمَّ آتِ نَفْسِي تَقْوَاهَا وَزَكِّهَا أَنْتَ خَيْرُ مَنْ زَكَّاهَا أَنْتَ وَلِيُّهَا وَمَوْلَاهَا».

**207.** ზეიდ იბნ ერქამის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ღმერთს ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო! ჩემს სულს ღვთისმოშიშობა მიანიჭე და განწმინდე იგი! შენ ყველაზე საუკეთესო განმწმენდელი ხარ. შენ მისი მბრძანებელი და ღმერთი ხარ.*" (მუსლიმი, ზიქირი, 23).





## განმარტებები:

ღვთისმოშიშობა არის მოფრთხილება, დაცვა, კრძალვა, მოუწონარ რამეებზე თავის არიდება,საფრთხეებისგან თავის დაცვა, საშიში რამეებისთვის წინააღმდეგობის გაწევა. ღვთისმოშიშობა მორწმუნის მიერ ალლაჰისთვის თავშეფარება, საიქიოში საზიანო და სატანჯველის მომცემი რამეებისთვის თავის არიდება, ცოდვებზე მორიდება და ღვთისმოსაობაა.

ღვთისმოშიშობის დაბალი დონე ურწმუნოებასა და მრავალღმერთიანობაზე თავის არიდებაა, საშუალო, დიდ და პატარა ცოდვების უარყოფაა; მაღალი დონე კი — გულის დაცვა ყოველგვარი ისეთი ფიქრისგან, რომელიც გამჩენ ღმერთს არ მოსწონს და ალლაჰის გარდა ყველაფერზე ზურგის შექცევაა. ღვთისმოშიშობის ამ საფეხურს საზღვარი და ბოლო არა აქვს. ყველა ღვთისმოშიშს შეუძლია უფრო მაღალ საფეხურზე ამაღლება, ეს სულიერი მგზავრობა სიკვდილამდე გრძელდება.

ღვთისმოშიშობის მაღალ საფეხურთაგან ერთი, რა ფორმითაც არ უნდა იყოს, ალლაჰზე მორჩილებაა, მის წინააღმდეგ გამოუსვლელობა, მუდმივად მისი ხსენება, ყოველ წამს მისთვის მადლობის გადახდა და უმადურობის არ გამოჩენაა.

ადამიანის ღვთისმოშიშობა ღვთისმსახურებებზე უფრო მეტად აკრძალვებზე თავის არიდებით ფასდება.



კეთილშობილმა ომარმა ერთ დღეს უბეი იბნ ქაბს ჰკითხა, თუ რა არის ღვთისმოშიშობა. უბეიმაც თავის მხრივ ჰკითხა:

„შენ ეკლიან გზაზე გაგივლია, ომარ?“

„დიახ, გამივლია.“

„კი მაგრამ როგორ?“

„ტანსაცმელი ავიკეცე და მთელი ყურადღება მოვიკრიბე, რათა ეკლებს ჩემთვის ზიანი არ მოეყენებინა.“

ამაზედ უბეი იბნ ქაბმა უთხრა:





„აი, ღვთისმოშიშობა ეს არის.“ (იბნ ქესირი, თეფსირი, 1, 42).



ადამიანი ეკლიან ყანაში სიარულისას, ზიანი რომ არ მიადგეს, ყურადღებით და ფრთხილად მოძრაობს, მორწმუნემაც რელიგიურ ცხოვრებაში ასევე ყურადღებით უნდა მოიქცეს და თავი უნდა აარიდოს ჰარამებსა და მექრუჰებს. ალლაჰის სიყვარულისა და კმაყოფილების შესანარჩუნებლად, მისი სატანჯველის ასარიდებლად მის ბრძანებებსა და აკრძალვებზე მორჩილება, ამ მორჩილების ფარდად ჩამოფარება ჩვენსა და საშიშ რამეებს შორის ღვთისმოშიშობაა. ამ მიზეზით ღვთისმოშიშობას მოკლედ „ალლაჰის შიში“ და „ალლაჰისადმი პატივისცემის გრძნობის“ მნიშვნელობები მიენიჭა.

ე. ი. ღვთისმოსიშობა ღირსეულ, ღვთისმოსავ მორწმუნედ, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად შესაფერისი ცხოვრებაა.

ღვთისმოშიშობა მარტოდ ყოფნისას, საზოგადოებაში, უბედურების მომენტში, დოვლათინობისა და კეთილდღეობის, სიღარიბისა და უპოვრობის, მოკლედ ყველა მდგომარეობაში, ყველა საფეხურზე ალლაჰისადმი პატივისცემით გამსჭვალულობას, მუდმივად ფხიზლად, ყურადღებითა და შეგნებულად ცხოვრებას მოითხოვს.

მეიმუნ იბნ მიჰრანი გადმოგვცემს:

„ადამიანი ნადვილი ღვთისმოშიში ვერ გახდება, სანამ საკუთარ ვნებასაც ისე არ გამოცდის და განსჯის, როგორც კომპანიონს აკონტროლებს და ეუბნება: „საჭმელ-სასმელის საფასურს საიდან იხდი?“ (თირმიზი, ყიამეთი, 25/2459).

გამჩენი ღმერთი ღვთისმოშიში ადამიანების თვისებების ერთ ნაწილს ასე მოიხსენიებს:

- ალლაჰის, განკითხვის დღის, ანგელოზების, წიგნების, შუამავლების რწმენა;





- ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ახლობლების, ობლების, ღარიბების, გზად დარჩენილების, მთხოვნელებისა და მონებისთვის ადამიანისთვის საყვარელი ქონების ნაწილიდან მოწყალების გაღება;
- ლოცვის შესრულება;
- ზექათის გადახდა;
- შეთანხმების შემთხვევაში სიტყვის შესრულება;
- დარდის, ავადმყოფობისა და ომის დროს მოთმინების გამოჩენა;
- დოვლათიანობისა სიღარიბის დროს ალლაჰისთვის მოწყალების გაღება;
- გაბრაზებისას მოთმენა;
- ადამიანებისთვის მიტევება;
- ნებისმიერი ცოდვის ჩადენისას მაშინვე ღმერთის გახსენება, მონანიება და მიტევების თხოვნა;
- ბოროტების შეგნებულად დაუჟინებლობა.

როგორც ვხედავთ ღვთისმოშიშობა რწმენის საფუძველია. რწმენაში არ არსებობს ღვთისმოშიშობაზე უფრო მაღალი საფეხური. ალლაჰის წინაშე ადამიანის პატივის განსაზღვრის ერთადერთი საზომი ღვთისმოშიშობაა. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია.“*** (სურა ჰუჯურათი, აიათი 13).

აქედან გამომდინარე, ღვთისმოშიშობა ადამიანის სულიერად ამაღლებისა და ალლაჰის მეგობრობის მოსაპოვებლად ყველაზე კარგი საშუალებაა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ხოლო ალლაჰი შემწეა ღვთისმოშიშთა.“*** (სურა ჯასიე, აიათი 19).





ღვთისმოშიშობა საიქიოს ყველაზე მნიშვნელოვანი საგზალია. ადამიანს სამუდამო სატანჯველისგან ის იხსნის, სამოთხესა და ალლაჰის კმაყოფილებას ის მოაპოვებინებს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

*„(მორწმუნენო! საიქიოსთვის)* ***გაიმზადეთ საგზალი, მაგრამ საუკეთესო საგზალი, უეჭველად, ღვთისმოშიშობაა. ჰეი გონიერნო, გეშინოდეთ ჩემი!“*** (სურა ბაყარა, აიათი 197).

**პირველი ჰადისი** ხაზს უსვამს, რომ მთელ სიცოცხლეს მოტივად ღვთისმოშიშობა უნდა გასდევდეს. ადამიანი სადაც და რა მდგომარეობაშიც უნდა იყოს და იცოდეს, რომ ღმერთი თავის აორტაზე უფრო ახლოსაა. უგულისყურობით შეცდომაში თუ ჩავარდება, მაშინვე გონს უნდა მოეგოს, მონანიებისა და ღმერთზე მიტევების თხოვნის შემდეგ ცოდვის გამოსასყიდად სიკეთე უნდა ჩაიდინოს. ამ შემთხვევაში შეცდომას გაანადგურებს და კვლავ განიწმინდება.

მორწმუნის ცხოვრებამ ამგვარად ბოროტების განადგურებასა და სიკეთის ქმნაში, ე. ი. სიკეთის მიერ ბოროტების დამარცხებაში უნდა ჩაიაროს. ე. ი. მორწმუნემ მთელი თავისი ძალისხმევა ალლაჰის სატანჯველისგან გათავისუფლებასა და მისი კმაყოფილების მოპოვებისთვის უნდა დახარჯოს, რადგან გამჩენი ღმერთი ადამიანებს ასე უბრძანებს:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისა, და მხოლოდ მუსლიმებად აღესრულეთ.“*** (სურა ალი იმრანი, აიათი 102).

***„და გეშინოდეთ ალლაჰის. რამდენადაც შეძლებთ!“*** (სურა თეღებუნი, აიათი 16).

საოცარია ქვემოთ მოყვანილი მაგალითი, რომელიც აჩვენებს უკაცრიელ ადგილსა და ხელსაყრელი შემთხვევისას ღვთისმოშიშობას:

აბდულლაჰ იბნ ომარი ამხანაგებთან ერთად მედინიდან სადღაც წავიდა. ამ დროს გზად ერთი მწყემსი შეხვდა და მიესალმა.

იბნ ომარმა შესთავაზა:

„მოდი მწყემსო, სუფრაზე დაგვეწვიე.“

მწყემსმა უპასუხა:

„ვმარხულობ.“

იბნ ომარმა გაოცებით უთხრა:

„ამ საშინელ სიცხეში მარხულობ?! თანაც ამ მდგომარეობაში ცხვრებს მწყემსავ?“

შემდეგ მწყემსს ღვთისმოშიშობის შესამოწმებლად შესთავაზა:

„ამ ფარიდან ერთ ცხვარს თუ მოგვყიდი, ფულს შენ გადაგიხდით და იფთრისთვის ხორცსაც გიწილადებთ?“

„ეს ჩემი ფარა არ არის, ბატონისაა.“

„ეტყვი დაიკარგაო, ბატონი საიდან მიხვდება?“

მწყემსმა მას სახე მოაშორა, თითი ზეცისკენ აიშვირა და უთხრა:

„ალლაჰი სად არის?!“

იბნ ომარს მწყემსის ამგვარმა ღვთისმოშიშობამ გული აუჩუყა და მწყემსის სიტყვები თავისთვის გაიმეორა:

„ალლაჰი სად არის? ალლაჰი სად არის?“

როდესაც მედინაში ჩავიდა, მწყემსის ბატონს ელჩი გაუგზავნა, ცხვრის ფარა და მწყემსი იყიდა. შემდეგ კი მონა მწყემსი გაათავისუფლა და ფარაც მას აჩუქა.“ (იბნ ესირი, უსდულ გაბე, III, 341).

იმ ღვთისმოშიშობასთან მისაღწევად, რომელიც გამჩენ ღმერთს სურს ჩვენში დაინახოს, ალლაჰის შუამავალმა ლამაზი გზა გვიჩვენა. ძალიან მოკლე და უსაფრთხო გზა. როგორც **მეორე ჰადისშია** გამოხატული, სარისკო და საეჭვო რამეებს უნდა ვერიდოთ, რათა ცოდვა არ ჩავიდონოთ.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„...ესაა საზღვრები ალლაჰისა და არ მიუახლოვდეთ მათ. ასე განუმარტავს ალლაჰი ხალხს თავის აიათებს, ეგების დაცული იქმნან ყოველივე ცუდისგან.“*** (სურა ბაყარა, აიათი 187).

იმისათვის, რომ მორწმუნემ ცოდვა არ ჩაიდინოს, გულწრფელი მიზანი უნდა ჰქონდეს და ამ საკითხთან დაკავშირებით ყურადღებით უნდა მოიქცეს. უნდა ერიდოს ქმედებებს, რომლებიც მფლანგველობაა. უნდა იფიქროს, რომ ყველა სიკეთე ანგარიშს საჭიროებს და ამის მიხედვით უნდა იმოქმედოს. უნდა ვიცოდეთ, რომ რაც არ გვჭირდება, მისი სიკეთის გზაზე დახარჯვა ხელსაყრელი შემთხვევაა მადლის მოსაპოვებლად.

სარისკო რამეებზე თავის არიდება, ადამიანის მარადიულ ცხოვრებაში, სიცივისა და სიცხისაგან დასაცავი ყველაზე კარგი ტანსაცმელია. გამჩენი ღმერთი ამას **„ღვთისმოშიშობის“** ტანსაცმელს უწოდებს. ეს ტანსაცმელი ადამიანს სულიერ სამყაროში იცავს და ასევე ეხმარება იქ ლამაზ და შესაშურ მდგომარეობაში იყოს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, ადამის შვილნო! ჩვენ მოგივლინეთ თქვენ სამოსი თქვენთა სარცხვინებელთა დასაფარად და შესალამაზებლად, და ღვთისმოშიშობის სამოსელი, სწორედ ესაა უკეთესი. აი, ესაა ალლაჰის აიათები, ეგების გულისხმაჰყონ მათ!“*** (სურა ეღრაფი, აიათი 26).

გამჩენი ღმერთი მას შემდეგ რაც აღნიშნავს, რომ მატერიალური სხეული ტანსაცმელს საჭიროებს, ხაზს უსვამს იმას, რომ სულსაც სჭირდება სამოსელი, რადგან სულის სამოსელი — ღვთისმოშიშობა მარდიულობის სამოსელია. ადამიანს მარადიულ სამყაროში ზიანისგან იცავს, შერცხვენისგან იფარავს და მას ყველაზე ლამაზი ფორმით ამკობს.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ადამიანმა ყველაფერი უნდა გააკეთოს ღვთისმოშიშობის მოსაპოვებლად.

ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„ომარ იბნ ჰატტაბის ხმა გავიგონე. მაშინვე მის გვერდით მივედი. ამ დროს იგი ბაღში შევიდა. ჩვენს შორის კედელი იყო. გავიგონე ბაღში ასე ამბობდა:

„ომარ იბნ ჰატტაბ, მორწმუნეთა მბრძანებელო! შეხედე და ყურადღებით იყავი! ღმერთმანი ან ალლაჰის წინაშე ღვთისმოშიში იქნები ან სატანჯველი გელოდება.“ (მუვატტა, ქელამი, 24).

კეთილშობილი ომარი თავის სულს ყოველთვის ღვთისმოშიშობას ურჩევდა და ამგვარად შეძლო ღვთისმოშიშობაში სამაგალითო ადამიანად ქცეულიყო. ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი.

ღვთისმოსშიშობა ძნელი მოსაპოვებელია, მაგრამ ისეთი ნაყოფიერია, რომ კაცობრიობისთვის ამქვეყნადაც და საიქიოშიც საკმარისია. ალლაჰის შუამავალი **მესამე ჰადისში** გვამცნობს, რომ ყურანის ერთ-ერთი აიათის შესაბამისად მოქმედება ადამიანისთვის საკმარისი იქნებოდა. ეს აიათი შემდეგია:

***„ხოლო ვისაც ეშინია ალლაჰის, დაუდგენს მას გამოსავალს..“*** (სურა ტალაყი, აიათი 2).

გამჩენი ღმერთი ამის შედეგებს აიათებში ასე მოიხსენიებს:

*„(ვინც ღვთისმოშიში იქნება, ალლაჰი)* ***მას სრულიად მოულოდნელი ადგილიდან უბოძებს სარჩოს.“*** (სურა თალაყი, აიათი 3).

როგორც ვხედავთ, გამჩენი ღმერთი ღვთისმოშიშობას აიათებში რამდენჯერმე გვირჩევს.

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს ბრძანა:

*„ადამიანებო! თუკი ალლაჰის წინაშე ღვთისმოშიშობით ივაჭრებთ, სარჩო კაპიტალისა და ვაჭრობის გარეშეც გებოძებათ.“* შემდეგ ზემოთ მოყვანილი სურა „ტალაყის“ აიათები წაიკითხა. (ჰეისემი, VII, 125).

შუამავლის ეს გამონათქვამები ისე არ უნდა გავიგოთ, რომ მუშაობისგან ხელი ავიღოთ. ეს ნიშნავს, რომ პატიოსნად თუ ვიმუშავებთ, ალლაჰი დარდებისგან გაგვათავისუფლებს, საქმეს გაგიოლებთ, სარჩოს გიბოძებთ, საიდანაც არ ელოდებით; ცოდვისგან განსაწმენდად სარჩოს მოსაპოვებლად შრომას





ღვთისმსახურებად ჩაგვითვლის და დიდ სიკეთეს გივწყალობებს. მეორე მხრივ, სარჩო მხოლოდ საჭმელ-სასმელი არ არის. გულის სიმშვიდე, პირის გემო, ოჯახური ბედნიერება, ალლაჰის მონამსახურების აღსრულება, საიქიოსთვის მომზადება, შვილების სიკეთის დანახვა, ჯანმრთელობა, კეთილდღეობა — ყველაფერი სარჩოა. ღვთისმოშიშ ადამიანებს ამგვარი სულიერი და მატერიალური სარჩო ებოძებათ.

გამჩენი ღმერთი ღვთისმოშიშ ადამიანებს კიდევ ერთ სარჩოს უწყალობებს, ესეც ძალიან მნიშვნელოვანია.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ ალლაჰის შიში გექნებათ, მოგაგებს თქვენ ჭეშმარიტებისა და ცდომილების გარჩევის უნარს; დაფარავს თქვენს სიავენს და მოგიტევებთ თქვენ. და ალლაჰი უდიდესი წყალობის მქონეა!“*** (სურა ენფალი, აიათი 29).

ადამიანი ალლაჰის ამ ბრძანებებისა და აკრძალვების წინაშე მგრძნობელობის შედეგად თავისთვის ნაწყალობევ ამ უნარისა და გაგების წყალობით, კარგის ცუდისგან გარჩევას შეძლებს და ორივე სამყაროს ბედნიერებას მოიპოვებს. ყველაზე ძნელ და უარყოფით პირობებშიც კი გამოსავალს იპოვის და საქმეს სიკეთით ცვლის.

ამგვარი ღვთისმოშიში ცხოვრების ჯილდო კი შემდეგია:

- გამჩენი ღმერთის მიერ შექების, მეგობრობის, მტრების წინააღმდეგ დახმარების, სიყვარულის ჯილდოს მოიპოვებს;
- ალლაჰის წინაშე მოსაწონ ადამიანად იქცევა;
- ქმედებების გაუმჯობესებით ცოდვები მიეტევება;
- სააქიო სამწუხარო შედეგისგან თავს იხსნის და სიკვდილის მომენტში სამოთხის სამახარობლოს მიიღებს;
- ჯოჯოხეთის სატანჯველიდან გადარჩება და სამოთხის მარადიულ ბედნიერებას მოიპოვებს.

საიქიო ღმერთის წინაშე ღვთისმოშიშებისთვისაა განკუთვნილი. ისინი იქ სანდო საფეხურზე არიან. სამოთხე და ყველა მისი სიკეთე: წყაროები, მდინარეები, ჩრდილები — მათთვისაა მომზადებული.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, ბაღებში და მდინარეებში იქნებიან, ძლევამოსილ მბრძანებელთან, ჭეშმარიტების სამყოფელში.“*** (სურა ყამერი, აიათები 54-55).

განა შესაძლებელია, ამაზე დიდი წარმატების მიღწევა?! ღმერთმა წილად გვარგუნოს ასეთი ბედნიერება! ამინ!

**მეოთხე ჰადისში** კი ალლაჰი ღვთისმოშიშ ადამიანებს სასიხარულო ამბავს ამცნობს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„უეჭველად, ალლაჰს უყვარს ღვთისმოშიშნი!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 76).

***„ალლაჰი ღვთისმოშიშებთან ერთად არის.“*** (სურა ბაყარა, აიათი 194).

ალლაჰის მიერ ადამიანის სიყვარული და მასთან ერთად ყოფნა, შეუფასებლად დიდი წყალობაა. გამჩენი ღმერთი გვამცნობს და გვახარებს, რომ ამ უბადლო სიკეთეებს, მხოლოდ ღვთისმოშიშებს უწყალობებს.

ღვთისმოშიში მორწმუნე მდიდარი გულის და კეთილი ადამიანია, ღვთისმსახურებებს წესისამებრ ასრულებს და ზიანს არავის მიაყენებს. ადამიანების უფლებების შელახვას კატეგორიულად ერიდება. ყველასთან კარგი ურთიერთობა აქვს. ასეთი ადამიანი ღმერთსაც უყვარს, შუამავლსაც და სხვა ადამიანებსაც.

შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, ჩემი მეგობრები ღვთისმოშიშები არიან.“* (აბუ დავუდი, ფითენი, 1/4242).

*„ადამიანებისგან ჩემთან ყველაზე ახლოს, სადაც უნდა იყვნენ და ვინც უნდა იყვნენ, ღვთისმოშიში ადამიანები არიან.“* (აჰმედი, V, 235, ჰეისემი, IX, 22).

რადგან ასეთი ადამიანები სამყაროში ყველაზე კეთილშობილი, გულუხვი და მეტად დაფასებულნი არიან: სწორედაც, **მეხუთე ჰადისში** შუამავალს როცა ადამიანებს შორის ყველაზე მაღლა მდგომების შესახებ ჰკითხეს, ბრძანა: *„ყველაზე მეტად ღვთისმოშიშები“*.





ადამიანებს შორის გვარის, ფერის, ეროვნების, ტომის, ქონების, ადგილ-მამულის მიხედვით განსხვავებაში უდიდეს ღმერთს დიდი სიბრძნე აქვს ჩადებული. ამის განსაზღვრას ადამიანზე ზეგავლენა არა აქვს. გამომდინარე აქედან, შესაქები თვისებები ესენი არ არის. ადამიანის ერთადერთი დიდი ფასეულობა, რომლითაც ის ალლაჰის წინაშე შექებას დაიმსახურებს, არის დიდი მცდელობის შედეგად მოპოვებული ღვთისმოშიშობა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!“*** (სურა ჰუჯურათი, აიათი 13).

საოცარია ქვემოთ გადმოცემული ამბავი, რომელიც აჩვენებს ამ აიათის მოვლინების მიზეზს და იმას თუ ღვთისმოშიში ადამიანები რამდენად ძვირფასი არიან ღმერთისა და შუამავლისთვის:

ალლაჰის შუამავალი ერთ დღეს მედინას ბაზარში ერთ ადამიანს შეხვდა. ბაზარში ერთი შავკანიანი მონა აუქციონზე იყიდებოდა.

მონა ამბობდა:

„ვინც მიყიდის, იმ ადამიანთან ერთი პირობა მაქვს.“

ერთ-ერთმა მყიდველმა იკითხა:

„რა პირობა?“

მონამ უპასუხა:

„ხელი არ უნდა შემიშალოს, რომ ალლაჰის შუამავლის ერთად ფარძი ვილოცო.“

კაცმა ამ პირობას დაეთანხმა და მონა იყიდა.

ალლაჰის შუამავალი ამ მონას ფარძ ლოცვებზე სულ ხედავდა. ერთ დღეს კვლავ გაიხედა, მაგრამ ვერ დაინახა. პატრონს ჰკითხა:

*„შენი მონა სად არის?“*

მან უპასუხა:

„ალლაჰის შუამავალო, ის ციებ-ცხელებამ შეიპყრო."

შუამავალმა თანამიმდევრებს მიმართა:

*„წამოდით, მის სანახავად წავიდეთ."*

ყველა ერთად წავიდა, შავკანიანი მონა მოინახულეს და გამოჯანმრთელება უსურვეს. რამდენიმე დღის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა მონის პატრონს ჰკითხა:

„შენი მონა როგორ არის?"

პატრონმა უპასუხა:

„ალლაჰის შუამავალო, მას სიკვდილი მალე მოუსწრებს."

შუამავალი მაშინვე მონის სანახავად წავიდა, ბოლო ამოსუნთქვისას მიუსწრო. მონა გარდაიცვალა. შუამავალმა მისი განბანვა, სუდარაში გახვევა და დასაფლავება თავად იკისრა.

თანამიმდევრები ამან ძალიან გააოცა. მუჰაჯირებმა უთხრეს:

„ჩვენ სამშობლოზე, ქონებაზე, ოჯახზე უარი ვთქვით და აქ მოვედით. არც ერთ ჩვენგანს არ ღირსებია ალლაჰის შუამავლისგან ესოდენი პატივი არც სიცოცხლესა და არც სიკვდილის შემდეგ, როგორც ამ მონას ერგო წილად."

ანსარებმა იფიქრეს:

„ალლაჰის შუამავალი შევიფარეთ, დავეხმარეთ და ჩვენი ქონებით მას მხარი დავუჭირეთ, მაგრამ მან ჩვენ შავკანიანი მონა გვამჯობინა."

აი, ამის გამო მოევლინა ზემოთ მოხსენიებული სურა „ჰუჯურათის" მე-13 აიათი. (ვაჰიდი, გვ. 411-412).

აბუ ზერთან მიმართვისას ალლაჰის შუამავალმა ბრძანა, ღმერთის წინაშე ერთადერთი ზღვარი ღვთისმოშიშობაა:

*„შეხედე! შენ არც შავკანიანზე და არც წითელკანიანზე მაღლა არ დგახარ. მათზე მაღლა დგომა მხოლოდ ღვთისმოშიშობით შეგიძლია."* (აჰმედი, V, 158).

ამის გამო ალლაჰის შუამავალი ყველა ხელსაყრელი შემთხვევისას თავის თანმიმდევრებს ღვთისმოშიშობას ურჩევდა.





ერთი თანამიმდევარი მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! სამგზავროდ მივდივარ, რჩევა მომეცი!“

„შენთვის ყველაზე აუცილებელი ალლაჰის წინაშე ღვთისმოშიშობაა.“ (თირმიზი, ბირრი, 62/2004; იბნ მაჯე, ზუჰდი, 29).

გარდაცვალებისას მისი ბოლო სიტყვები ღვთისმოშიშობას შეეხებოდა.

**მეექვსე ჰადისში** ღვთისმოშიშობასთან დაკავშირებით მნიშვნელოვან რჩევას ვხვდებით:

*„რაიმეზე დამფიცებელი ადამიანი, შემდეგ ღვთისმოშიშობას უფრო შესაბამისად თუ ჩათვლის, (ფიცი შეწყვიტოს) ღვთისმოშიშობის შესაბამისად მოიქცეს!*“

ფიცზე ერთგულება აუცილებელია. ფიცის გატეხვის შემთხვევაში ადამიანმა გამოსასყიდი უნდა გადაიხადოს. მიუხედავად იმისა, რომ ფიცი ამდენად მნიშვნელოვანია, ალლაჰის შუამავალი ღვთისმოშიშობის ფიცზე წინ დაყენებას გვირჩევს.

ამის მაგალითია ქვემოთ გადმოცემული ამბავი:

ერთი ღატაკი ადიი იბნ ჰათიმთან მივიდა და მოსამსახურისთვის სამყოფი ფული თხოვა. მანაც უთხრა:

„ამ მომენტში ჯავშნისა და ჩაფხუტის გარდა შენთვის მოსაცემი არფერი მაქვს. ჩემს ოჯახს წერილს მივწერ, რომ რაც შენ გინდა, ის მოგცენ. კაცი ამაზე არ დაეთანხმა. ადიი გაბრაზდა და დაიფიცა:

„შემომხედე, გეფიცები, არაფერს მოგცემ!“

შემდეგ კაცი ადიი იბნ ჰათიმის წინადადებას დაეთანხმა. ამაზედ ადიმ თქვა:

*„რაიმეზე დამფიცებელი ადამიანი შემდეგში ღვთისმოშიშობას უფრო შესაბამისად თუ ჩათვლის, (ფიცი შეწყვიტოს) ღვთისმოშიშობის შესაბამისად მოიქცეს!*“ — შუამავლის ჰადისი რომ არ

გამეგონა, ფიცს არ გავტეხდიო." (მუსლიმი, ეიმანი, 15, 19; იმარე, 13. აგრეთვე იხ. ბუხარი, აჰქამი, 5, 6; ეიმანი, 1; ქეფფარათი, 10).

ღვთისმოშიშობა ალლაჰის ბრძანებათა სათავეში დგას. გამომდინარე აქედან, **მერვე ჰადისში**, ისე, როგორც სხვა თქმულებებში, ალლაჰის შუამავალი ღმერთს ღვთისმოშიშობას სთხოვს:

*„ჩემო ალლაჰო! ჭეშმარიტება, ღვთისმოშიშობა, უმწიკვლოება და გულის სიმდიდრე მიწყალობე!"* (მუსლიმი, ზიქირი, 72; თირმიზი, დეავათი, 72; იბნ მაჯე, დუა, 2).

მგზავრობაში წასვლისას ბრძანებდა:

*„ჩემო ალლაჰო! ჩვენ ამ მგზავრობაში სიკეთე, ღვთისმოშიშობა გვიწყალობე და შენთვის მოსაწონი საქმეების გაკეთება შეგვაძლებინე!"* (მუსლიმი, ჰაჯი, 425; აბუ დავუდი, ჯიჰადი, 72; თირმიზი, დეავათი 45-46).

ჩვენც გამჩენი ღმერთისგან ღვთისმოშიშობა ვითხოვოთ და ყველანაირად ვეცადოთ ღვთისმოშიშები ვიყოთ.

## 7. ვნებების უარყოფა

٢٠٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«حُجِبَتِ النَّارُ بِالشَّهَوَاتِ وَحُجِبَتِ الْجَنَّةُ بِالْمَكَارِهِ».

**208.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჯოჯოხეთი, ვნებისთვის მოსაწონი რამეებითაა გარშემორტყმული, სამოთხეს კი გარს ერტყმის ის, რაც ვნებას არ მოსწონს."* (ბუხარი, რიქაქი, 28; მუსლიმი, ჯენნეთი, 1. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სუნნეთი, 22; თირმიზი, ჯენნეთი, 21; ნესაი, ეიმენი, 3).







٢٠٩. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ: «لَمَّا خَلَقَ اللهُ الْجَنَّةَ قَالَ لِجِبْرِيلَ: اذْهَبْ فَانْظُرْ إِلَيْهَا فَذَهَبَ فَنَظَرَ إِلَيْهَا ثُمَّ جَاءَ فَقَالَ: أَيْ رَبِّ وَعِزَّتِكَ لَا يَسْمَعُ بِهَا أَحَدٌ إِلَّا دَخَلَهَا ثُمَّ حَفَّهَا بِالْمَكَارِهِ ثُمَّ قَالَ: يَا جِبْرِيلُ اذْهَبْ فَانْظُرْ إِلَيْهَا فَذَهَبَ فَنَظَرَ إِلَيْهَا ثُمَّ جَاءَ فَقَالَ: أَيْ رَبِّ وَعِزَّتِكَ لَقَدْ خَشِيتُ أَنْ لَا يَدْخُلَهَا أَحَدٌ قَالَ فَلَمَّا خَلَقَ اللهُ النَّارَ قَالَ: يَا جِبْرِيلُ اذْهَبْ فَانْظُرْ إِلَيْهَا فَذَهَبَ فَنَظَرَ إِلَيْهَا ثُمَّ جَاءَ فَقَالَ: أَيْ رَبِّ وَعِزَّتِكَ لَا يَسْمَعُ بِهَا أَحَدٌ فَيَدْخُلُهَا فَحَفَّهَا بِالشَّهَوَاتِ ثُمَّ قَالَ: يَا جِبْرِيلُ اذْهَبْ فَانْظُرْ إِلَيْهَا فَذَهَبَ فَنَظَرَ إِلَيْهَا ثُمَّ جَاءَ فَقَالَ: أَيْ رَبِّ وَعِزَّتِكَ لَقَدْ خَشِيتُ أَنْ لَا يَبْقَى أَحَدٌ إِلَّا دَخَلَهَا».

**209.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„გამჩენმა ღმერთმა როდესაც სამოთხე გააჩინა, ჯებრაილს უთხრა:*

*— წადი მას შეხედე!*

*ისიც წავიდა, სამოთხეში შეიხედა და თქვა:*

*— ღმერთო ჩემო! შენს სახელს ვფიცავ, აღარავინ დარჩენილა, ვინც სამოთხის ამ სილამაზის შესახებ ისმინა და ის არ უნახავს.*

*ალლაჰმა სამოთხეს გარს შემოარტყა ის, რაც ვნებას არ მოსწონს. შემდეგ ბრძანა:*

*„ჯებრაილ, წადი და ის ერთხელ კიდევ ნახე!“*

*ჯებრაილი ისევ წავიდა სანახავად. შემდეგ თქვა:*

*„ღმერთო ჩემო! შენს სახელს ვფიცავ, მეშინია რომ შიგ ვერავინ შევა.“*

*გამჩენმა ღმერთმა ჯოჯოხეთი რომ შექმნა, კვლავ ბრძანა:*

*„ჯებრაილ! წადი და ის ნახე!“*

*ისიც წავიდა, ნახა და თქვა:*

*„ღმერთო ჩემო! შენს სახელს ვფიცავ, ვინც მის შესახებ გაიგონებს, შიგ არავინ შევა.“*

*გამჩენმა ალლაჰმა მას გარშემო ვნებისთვის მოსაწონი რამეები შემოარტყა. შემდეგ თქვა:*

*„ჯებრაილ! წადი და ის ერთხელ კიდევ ნახე!“*

*ისიც წავიდა და ნახა. რომ დაბრუნდა, თქვა:*

*„ღმერთო ჩემო, შენ სახელს ვფიცავ, მეშინია რომ ერთი ადამიანიც არ დარჩება, შიგ რომ არ შევიდეს.“*“ (აბუ დავუდი, სუნნეთი, 21-22/4744; თირმიზი, ჯენნეთი, 21).



٢١٠. عَنْ أَبِي بَرْزَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِنَّ مِمَّا أَخْشَى عَلَيْكُمْ شَهَوَاتِ الْغَيِّ فِي بُطُونِكُمْ وَفُرُوجِكُمْ وَمُضِلَّاتِ الْهَوَى».

**210.** აბუ ბერზეს გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„თქვენთვის ყველაზე საშიში, თქვენი კუჭისა და უმწიკვლოების საკითხში, თქვენი ძლიერი სურვილები და ვნებაა, რომელიც ცდომილებაში შეგიყვანთ.“* (აჰმედი, IV, 420, 423; ჰეისემი, 1, 188; აბუ ნუამი, ჰილიე, II, 32).







٢١١. عَنْ أَبِي مَالِكٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللهِ! حَدِّثْنَا بِكَلِمَةٍ نَقُولُهَا إِذَا أَصْبَحْنَا وَأَمْسَيْنَا وَاضْطَجَعْنَا» فَأَمَرَهُمْ أَنْ يَقُولُوا:

«اَللّٰهُمَّ فَاطِرَ السَّمَوَاتِ وَالْأَرْضِ عَالِمَ الْغَيْبِ وَالشَّهَادَةِ أَنْتَ رَبُّ كُلِّ شَيْءٍ وَالْمَلَائِكَةُ يَشْهَدُونَ أَنَّكَ لَا إِلٰهَ إِلَّا أَنْتَ فَإِنَّا نَعُوذُ بِكَ مِنْ شَرِّ أَنْفُسِنَا وَمِنْ شَرِّ الشَّيْطَانِ الرَّجِيمِ وَشِرْكِهِ وَأَنْ نَقْتَرِفَ سُوءًا عَلَى أَنْفُسِنَا أَوْ نَجُرَّهُ إِلَى مُسْلِمٍ».

**211.** აბუ მალიქ ეშარი გადმოგვცემს:

თანამიმდევრებმა შუამავალს უთხრეს:

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენ ვედრება გვასწავლე, რომელსაც დილას, საღამოს და ლოგინში დაწოლისას წავიკითხავთ!“

ალლაჰის შუამავალმა მათ ამგვარად ურჩია:

*„ცისა და მიწის გამჩენო, ფარულისა და ააშკარას მცოდნე, ჩემო ალლაჰო! შენ ყველაფრის ღმერთი ხარ. ანგელოზებიც ამოწმებენ, რომ შენს გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს. ჩვენ ვნების ბოროტებისგან, განდევნილი ეშმაკის სიავისგან, მრავალღმერთიანობაში გადავარდნისგან, ბოროტი საქმეებისგან, მუსლიმისთვის ზიანის მიყენების და ბოროტების გაკეთებისგან შენ გეფარებით.“* *(აბუ დავუდი, ედები, 100-101/5083).*

## განმარტებები:

გამჩენმა ღმერთმა ამ გამოსაცდელ ქვეყანაში მოვლენილ ადამიანს სიკეთისა და ბოროტების კეთების შესაძლებლობა ერთნაირად მისცა. მას ცოდვილობა და ღვთისმოშიშობა ასწავლა: „ეს ბოროტება, სიავე და ცოდვაა, ვნება ბოროტებისკენ გვიბიძგებს. გამომდინარე აქედან; ეს არ უნდა გააკეთო! ეს კი ღვთისმოში-

შობაა, სიკეთე და მორჩილებაა, ბოროტებისგან თავდაცვაა, ეს გააკეთე!" ბოროტება და სიკეთე, კარგი და ცუდი, სასარგებლო და საზიანო შთაგვაგონა. ერთისგან მორიდება, ხოლო მეორის გაკეთება გვირჩია.

ამაზე დამატებით უდიდესმა ღმერთმა შუამავლებისა და წიგნების მოვლინებით სწორი და მცდარი ნათლად გვამცნო, ჰალალსა და ჰარამს ზღვარი დაუწესა. შემდეგ გონების, შემეცნებისა და ნებისყოფის მქონე ადამიანს გამოსაცდელად ამ ორ გზას შორის თავისუფალი არჩევანის უფლება მიანიჭა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და ვაჩვენეთ მას ბორცვებიანი ორი გზა*** *(ჭეშმარიტი და მრუდე)?"* (სურა ბელედი, აიათი 10).

მაგრამ, ადამიანის ვნება, ეშმაკის წაქეზებით, ჰალალზე მეტად ჰარამისკენ მიისწრაფვის. აკრძალვები და ბოროტება მას უფრო მეტად იზიდავს. ვნებას, ღვთისმსახურებები, კარგი საქმეები, სირთულეებზე სათანადოდ შეგუება არ მოსწონს, ადვილი და მოსაწონი სიამოვნებისკენ, გართობის და გატაცებებისკენ მიისწრაფვის. აი, ამას ვნების მისწრაფებები ეწოდება.

ვნება ნიშნავს: სურვილს, მისწრაფებას, ლტოლვას, შევარდნის დაშვების მსგავსად სწრაფად წარმავალს, დაცემას, განადგურებას, უსასრულოს და უფასურს. უფრო მეტად ვნება გონებისა და რელიგიისთვის მიუღებელი ბოროტი სურვილებისკენ მისწრაფებაა; ვნება სიმართლისა და ღირსებისაგან გადახვევას, სიამოვნებისა და სარგებლისკენ მიმართვას ეწოდება. აქედან გამომდინარე, ვნების უარყოფა მორწმუნის მნიშვნელოვან მახასიათებელთაგან ერთ-ერთია, რადგანაც ვნება ჭკუისთვის ტრაგედიაა.

ადამიანი ამქვეყნად მონა-მსახურობის გამოცდის ჩასაბარებლადაა მოვლენილი, ამიტომაც სიკვდილამდე ვალდებულია ვნებას ებრძოლოს, ღვთისმსახურება აღასრულოს და სიკეთე ჰქმნას. ადამიანი, წმინდანობის ყველაზე მაღალ საფეხურამდეც რომ ამაღლდეს, მუდამ დგას ამქვეყნის, ვნებისა, ეშმაკის ხაფანგის და გაიძვერობის წინაშე. მონა-მსახურების ფასეულობა ამ დაბრკო-





ლებების დაძლევა, წარმავალი ქვეყნის „ჯადოსგან“ თავის დაღწევა, ღვთისმოშიშობით შემოსვა და ღმერთისკენ მიმართვაა.

მაგრამ ვნებასთან ბრძოლა ადვილი საქმე არ არის. ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალმა მას „დიდი ჯიჰადი“ უწოდა.

ჯაბირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა ერთ-ერთი რთული ლაშქრობიდან დაბრუნებულ მებრძოლებს უთხრა:

*„საღ-სალამათი დაბრუნდით. ახლა პატარა ჯიჰადიდან დიდ ჯიჰადზე უნდა გადახვიდეთ!“*

მათ ჰკითხეს:

„დიდი ჯიჰადი რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ადამიანის ვნებასთან ბრძოლა დიდი ჯიჰადია.“* (ბეიჰაქი, ეს ზუჰდულ ქებირი, 198/374; სუიუთი, ჯამი, II, 73/6107)

ალლაჰის შუამავალი ვნებასთან მებრძოლ ადამიანებს ასე აქებდა:

*„(ჭეშმარიტი) მოჯაჰიდი ვნებასთან მებრძოლი ადამიანია.“* (თირმიზი, ფედაიულუ ჯიჰადი, 2/1621; აჰმედი, VI, 20).

რადგან ფრონტზე ჯიჰადი საზოგადოებისთვის ფარძია, ხოლო საკუთარ ვნებასთან ბრძოლა კი თითოეული ადამიანისთვისაა ფარძი.

იბრაჰიმ იბნ ედჰემი ამბობს:

„ყველაზე სასტიკი ჯიჰადი ვნებასთან ბრძოლაა. ვინც ვნებას შეაჩერებს, ამქვეყნად უბედურებებისგან თავს იხსნის და სიმშვიდეს მოიპოვებს. მისი დარდებისგან დაცული იქნება და კეთილდღეობას მოიპოვებს.“ (აბუ ნუაიმი, ჰილიე, VIII, 18).

გამჩენმა ღმერთმა ადამიანებს, რომლებიც სულის განწმენდით ცოდვებისგან გათავისუფლდებიან და ღვთისმოშიშობით აღიჭურვებიან, ამცნო, რომ ასე ნამდვილ ხსნას მოიპოვებენ.

სულის განწმენდა მისი დამაჭუჭყიანებელი ურწმუნოების, უმეცრების, ცუდი გრძნობების, მცდარი რწმენის, ცუდი ხასიათის, ვნებისა და მსგავსი სულიერი ჭუჭყისგან გასუფთავებაა.

გამჩენი ღმერთი გვამცნობს: იმ ადამიანებს კი, რომლებიც სულს არ დაიცავენ, ცოდვებში ჩაიძირებიან, მათ სამწუხარო დასასრული ელოდებათ.

ვინაიდან განუწმენდელი და თავისუფლად მიშვებული ვნება, სურვილებსა და მისწრაფებებში იძირება, პატრონს შეაცდენს და მას ამ ქვეყნად და საიქიოშიც უბედურებისკენ მიერეკება.

ვნებას დამორჩილებული ადამიანი უჭკუო და სუსტია. ვნება მას შეცდომებს დააშვებინებს, თან იმედებს აძლევს, რომ საიქიოში გადარჩენას შეძლებს. ვნებას დამორჩილებულ ამ სუსტ ადამიანს არ სურს გაიგოს, რომ ამქვეყნად ალლაჰის კანონების წინაშე ურჩობა და თან საიქიოში სამოთხეში შესვლა შეუძლებელია. წარმოიდგენს, რომ სუფთა გული აქვს და ალლაჰი მოწყალედ მოექცევა. ამას ალლაჰის შუამავლის შემდეგი ჰადისიდან ვიგებთ:

*„ჭკვიანი ადამიანი ვნებაზე გაბატონებულია და სიკვდილის შემდეგი ცხოვრებისთვის მუშაობს. სუსტი ადამიანი ვნებას დამორჩილებულია და ალლაჰისგან მხოლოდ მთხოვნელია.“* (თირმიზი, ყიამეთი, 25/2459. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, ზუჰდი 31; აჰმედი, IV, 124; ჰაქიმი, იV, 251).

ადამიანი ვნებას თუ დაემორჩილება, სულს დააშორებს ღირსეულ და სათნო რამეებს და მას ბოროტი ქმედებებისა და წამხდარი მორალისკენ უბიძგებს. საბოლოოდ მას ცხოველურ მიზნებში, ეშმაკისა და წყვდიადის გრძნობებში ჩაახრჩობს და ჯოჯოხეთში გადასაგდებად გაამზადებს.

ამიტომაც მორწმუნეები ვნებას რელიგიური და მორალური ცხოვრებისთვის ყველაზე დიდ დაბრკოლებად თვლიან. რადგან „*ვნებაზე დამორჩილებულ ადამიანს*“ განადგურებულთა შორის მოიხსენიებენ. (მუნავი, ფეიზულ ყადირი, III, 404/3471).





საჰაბეს შემდეგი თაობიდან, ერთ-ერთი სწავლული მუჯაჰიდი ამბობს:

„არ ვიცი ალლაჰის ამ ორ წყალობას შორის რომელია უფრო დიდი: ის, რომ მე ისლამის ჭეშმარიტებას ჩავწვდი, თუ ის, რომ ვნებას ვძლიე,." (დარიმი, მუყადდიმე, 30).

ჰარის ელ მუჰასიბი ამბობს:

„ეშმაკისგან გამოგზავნილი მტერი შენთან თუ მოვიდა ყველაფერი ვნების შუამდგომლობით მოხდება." (ერ რიაიე, გვ. 325).

სული უკიდურესად ფრთხილი და ყურადღებიანი უნდა იყოს ვნების წინაშე. წინააღმდეგ შემთხვევაში ადამიანი მოტყუვდება, ვნებას თამაშში აჰყვება და მის უთვალავ მახეში გაებმება.

მევლანა თავის მესნევში ვნებასთან დაკავშირებით ასე განმარტავს:

„ვნებას აყოლილი ადამიანი თავისთავში ვნებას იტოვებს და მტერს გარეთ დაეძებს."

„ვნებიანი ადამიანი მაშინ, როცა საკუთარი თავის მტერს საკუთარ სხეულში კვებავს, გარეთ სიძულვილს აჩვენებს, მრისხანებითა და წყრომით ხელს დაიკბენს."

„შვილო, ვნების სურათის დანახვა თუ გინდა, შვიდკარიანი ჯოჯოხეთის აღწერა წაიკითხე!"

„ვნების სურვილი სამკუთხოვანი ეკალია. როგორც უნდა დადო, ჩაერჭობა. მისი ზიანისგან თავი როგორ უნდა იხსნა?"

„ვნება უარყავი, იმ ეკლის მსგავს ვნებას შეეწინააღმდეგე, სიკეთეების შემქმნელ ალლაჰის წყალობებსა და დიდებულებას შეეფარე!"

„ამ მდაბალ ვნებას შენი წარმავლობაში გადაგდება უნდა. წარმავლობით როდემდე უნდა ითამაშო, აქამდე რაც გაერთე კმარა!"

„მიუხედავად იმისა, რომ ვნება ათას სიკეთეს გპირდება, ის დაპირებები მონანიებას უშლის ხელს."

„სიცოცხლემ შენ ათასი წელიც რომ გადროვოს, ვნება ყოველდღე ახალ მიზეზს იპოვის."

„თუ ის მდაბალი ვნება შენგან სულიერი მოგების უზრუნველმყოფელ ღვთისმოსავ ქმედებებს ითხოვს, ფრთხილად, არ მოტყუვდე! ამ თხოვნის უკან ვნების მახეა.“

„ვნებას მარჯვენა ხელში კრიალოსანი და ყურანი აქვს, მაგრამ უკან ხანჯალსა და მახვილს მალავს.“

„ყურადღებით იყავი! ჯეირანის მოსანადირებლად შეჯდები ცხენზე, მაგრამ ღორს მოინადირებ! ე. ი. ღმერთის გზაზე სიარულის მონდომებისას ვნების ტყვედ იქცევი.“

„ალლაჰი, მთვრალი ადამიანების გარდა, ყველა ადამიანს ისე უყურებს, როგორც ბავშვს. ვნებებისგან თავდახსნილების გარდა მოწიფულობას ვერავინ მიაღწევს.“

„ულოცავო ადამიანო, შენ გონება დააბი, მაგრამ ვნებას ორი ხელი გახსნილი დაუტოვე.

ვნებისთვის ხელები რომ შეგეკრა და გულის ხელები დაგეტოვებინა თავისუფალი, რკინასავით გული სარკედ იქცეოდა და ყველა სურათი შიგ გამოჩნდებოდა.“

ვნება ეშმაკის ყველაზე დიდი ხაფანგია. ამით მოცული ადამიანი ხშირად იმასაც კი ვერ იგებს, რომ სცდება. აზრადაც კი არ მოსდის, რომ ცოდვები მოინანიოს და ალლაჰს მიტევება სთხოვოს.

იმამი ევზაი გადმოგვცემს:

ეშმაკების მეთაურმა იბლისმა მეგობრებს უთხრა:

„ადმიანებს რომელი მხრიდან უახლოვდებით და რითი შეაცდენთ?“

მათაც უპასუხეს:

„ყველა მხრიდან, ყველაფრით ვუახლოვდებით.“

ამაზედ იბლისმა ჰკითხა:

„კარგი, მათთან ღმერთისთვის მიტევების თხოვნის მხრიდან მიახლოება შეგიძლიათ?“

„რა სამწუხაროა, რომ ეს ძალიან ძნელია! ღმერთზე მიტევების თხოვნა თევჰიდით (ლა ილაჰე ილლალლაჰ) შესასრულებელი საქმეა.“





იბლისმა თქვა:

„მათ შორის ისეთ რამეს გავავრცელებ, რომ მის გამო ალლაჰს მიტევებას აღარ სთხოვენ!“ (დარიმი, მუქადდიმე, 30).

ღვთიური გაფრთხილებების შეუსმენელი, ვნებას აყოლილი, ეშმაკის კვალზე მიმყოლი ადამიანები ხანმოკლე ამქვეყნიური სიამოვნებების კვალდაკვალ ჯოჯოხეთის პირისპირ აღმოჩნდებიან. რადგან ისინი **პირველი ჰადისში** გამოხატული ვნების ხაფანგში საკუთარი ნება-სურვილით და შეგნებულად გაებნენ.

ღვთიური გამოცდის აუცილებლობიდან გამომდინარე ჯოჯოხეთის გზებზე ვნების სურვილებია მოფენილი. მის კვალდაკვალ მიმდევარნი ბოლოს ჯოჯოხეთის ყარაულს — მალიქს შეხვდებიან. სამოთხის გზა კი ვნების მიხედვით ეკლებითა და ქვებითაა მოკირწყლული. იქ სასიარულოდ ღვთისმსახურება, ღირსება და თავგანწირვაა საჭირო, რომელიც ვნებას საერთოდ არ მოსწონს. ვნებიან ადამიანს ამასთან შებმა არ უნდა. მაგრამ ჭეშმარიტი ბედნიერება წარმავალი სიძნელეების დაძლევა და იმ ფარდების გადაწევაა. აი, ეს არის ვნების ძლევა.

ვნებას თავის ნებაზე თუ მივუშვებთ შედეგზე დაუფიქრებლად, მუდმივად იმას გააკეთებს, რაც მოსწონს. მაგრამ საჭიროა არ დავივიწყოთ, რომ „საწამლავი ოქროს თასით მოაქვთ“. ისინი, რომლებიც მხოლოდ გარეგნულ მხარეს უყურებენ, საბოლოოდ შიგნით საზიანო რამეს გადააწყდებიან. სხეულზე გამოსულ მუწუკზე ხელის გადამსმელნი საბოლოოდ შეამჩნევენ, რომ დიდი ჭრილობა გაუხსნიათ.

ჰადისები გვაჩვენებს, რომ გარშემო გვარტყია ვნების სურვილები, რაც ადამიანს ჯოჯოხეთისკენ მიერეკება. უმეტესად, ვნებაზე დამორჩილების შედეგი ჯოჯოხეთია. იმის გამო, რომ ვნება ავხორცი სურვილებისკენ გვიბიძგებს, ჯებრაილი შიშობს, რომ ადამიანთა უმრავლესობა ჯოჯოხეთში აღმოჩნდება.

როგორც ჰადისშია მოცემული, რადგანაც „სამოთხე სიძნელეებითაა გარშემორტყმული“, იქ შესვლა მხოლოდ ალლაჰზე მორჩილებით, მის აკრძალვებზე თავის არიდებით, ვნების ძლე-





ვით და ამ გზაზე შეხვედრილი ყველა დაბრკოლების გადალახვითაა შესაძლებელი.

რადგანაც ეს ყველაფერი ძნელი შესასრულებელია, ჯებრაილი შიშობს, რომ იქ ადამიანები ვერ შევლენ.

ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები ვნებას ძნელად ეჩვენება, მაგრამ ისინი სულის მარადიული ბედნიერების მოსაპოვებლად კაპიტალია. აბდურრაჰმან იბნ ავფი ამბობს:

„ისლამმა მოიტანა კანონები, რომლებიც ვნებას შესასრულებლად ეძნელება. ჩვენ ყველაზე სასიკეთოდ ვნებისთვის რთული შესასრულებელი ეს კანონები ჩავთვალეთ. მაგალითად, ალლაჰის შუამავალთან ერთად მექქედან მედინაში წავედით. ვნებისთვის ძნელმა ამ ჰიჯრამ ჩვენ გამარჯვება მოგვაპოვებინა.“

კვლავ ჩვენი ნება-სურვილის გარეშე ალლაჰის შუამავლის ბრძანებით ბედირში წავედით. უზენაესი ალლაჰი იმ დროისთვის ჩვენ მდგომარეობას ასე აღწერს:

***„ჭეშმარიტებისათვის გამოგიყვანა უფალმა შენმა სახლიდან, ხოლო მორწმუნეთა ერთ ნაწილს ეს არ მოსწონდა. გეკამათებიან შენ ჭეშმარიტების თაობაზე მას მერე, რაც ის გაცხადდა, თითქოსდა სასიკვდილოდ მიერეკებოდნენ და ამას ხედავდნენ“*** (სურა ენფალი, აიათები 5-6).

გამჩენმა ღმერთმა ბედირში გამარჯვება გვიწყალობა.

მოკლედ, ჩვენ ყველაზე დიდი სიკეთეები ვნებისთვის ძნელად შესასრულებელი ბრძანებებით მოვიპოვეთ. (ჰეისემი, VII, 26-27).

გამჩენი ღმერთი ვნების მძლეველ, ღვთისმოშიშ ადამიანებს ახარებს:

***„ხოლო ვინც ძრწოდა თავისი ღმერთის სიდიადის წინაშე და ვნებას იოკებდა, მაშ, უეჭველად, იგი სამოთხე იქნება თავშესაფარი*** *(მისი)****!“*** (სურა ნაზიღათი, აიათები 40-41).

ალლაჰის შუამავალს თავისი მიმდევრების ჯოჯოხეთისგან ხსნა და მათი სამოთხეში მოხვედრა სურდა, ამიტომაც მათ ბევრს





აფრთხილებდა. **მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ღელავს, რომ მისი მიმდევრები ვნებას არიან აყოლილნი.

უეჭველია, რომ ადამიანი, რომელიც ვნებას აჰყვება, მის ყველა სურვილს შეასრულებს და საბოლოოდ მცდარ გზას დაადგება. რადგანაც ყურანის მიხედვით ვნება ცდომილებაში ჩავარდნის ყველაზე დიდი მიზეზია, გამჩენი ღმერთი ალლაჰის შუამავალს ასე უბრძანებს:

***„უთხარი: „უეჭველად, ამეკრძალა, რომ თაყვანი ვცე, რომელთაც ალლაჰის ნაცვლად მოუხმობთ თქვენ. უთხარი: „მე არ ავყვები თქვენს სურვილებს, მაშინ გზასამცდარი ვიქნები და არ ვიქნები სწორ გზას დადგენილთაგანი მე.“*** (სურა ენლამი, აიათი 56).

სხავა აიათი გვამცნობს, არავინ ცდება ისე, როგორც ვნებას აყოლილი ადამიანი:

***„თუ არ გიპასუხებენ, იცოდე, რომ ისინი მხოლოდ საკუთარ სურვილებს აჰყოლიან. და ვინ შეიძლება იყოს იმაზე მეტ გზააბნევაში, ვიდრე ის, ვინც საკუთარ ვნებებს აჰყოლია, გარეშე ჭეშმარიტი გზისა ალლაჰისგან? უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს უსამართლო ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!“*** (სურა ყასასი, აიათი 50).

რადგან ადამიანი ან ალლაჰის ბრძანებებს ასრულებს, ან კიდევ ვნების სურვილებს ემორჩილება, ორივეს ერთად შესრულება შეუძლებელია. პოეტი ამბობს:

„ორი მიმართულებით მონოთეიზმის გზისკენ ვერ წახვალ.

ან მეგობრის კმაყოფილებაა საჭირო, ან ვნების.“

ვნების გაძლომა და შეცდომების უარყოფა შესაძლებელი არ არის. მის სურვილს თუ დავაკმაყოფილებთ, უფრო მეტი მოუნდება. მევლანა ამას ლამაზად გამოხატავს:

„ვნების ცეცხლი დახარჯვით არ იკლებს. მისი მიტოვებისა და შემცირების გარდა, სხვა გზა არ არსებობს. ცეცხლს შეშას თუ დავუმატებთ, ის ცეცხლი როგორ ჩაქრება?“

ადამიანს ვნება თუ გაშმაგებული აქვს, დროთა განმავლობაში ისეთი რამეები უნდა, რომ მათ შეუსრულებლობის შემთხვე-

ვაში არც პიროვნების, ვერც საზოგადეობის და ვერც სამყაროს წონასწორობა საღად ვერ დარჩება. რადგან ვნება სულ სიამოვნებასა და გართობაზე ფიქრობს, სამართლიანობით სრულიად არ ინტერესდება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და რომ ყოფილიყო ჭეშმარიტება დამოკიდებული მათ სურვილზე, მაშინ უთუოდ ჩამოიქცეოდნენ ცანი და ქვეყანა და ყოველივე, რაც მათზეა. ჩვენ კი ვუბოძეთ მათ შეხსენება, თუმცაღა ეგენი შეხსენებისგან ზურგს იქცევენ!“*** (სურა მუმინუნი, აიათი 71).

აქ ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ არსებობს საფრთხე, ყურანი ვნების სურვილების შესაბამისად იქნეს განმარტებული და გაგებული.

ვნებას აყოლილები სურვილებს ყველაზე და ყველაფერზე წინ აყენებენ, ამ სურვილებს გააკერპებენ და ამგვარად ძალიან დიდ ცდომილებში ვარდებიან. მაშინ როცა ალლაჰის არც ერთ ბრძანებას არ ემორჩილებიან, ვნების ნებისმიერ სურვილს ასრულებენ. გამჩენი ღმერთი ამგვარ ადამიანებს მძიმე ფორმით აკრიტიკებს:

***„გინახავს ის, ვინც თვისი ვნება გააღმერთა? ნუთუ მისი დამცველი და მფარველი იქნები? თუ ფიქრობ, რომ მათი უმრავლესობა შეისმენს ან შეიგნებს? ისინი სხვა არავინ არიან“*** (სურა ფურყანი, აიათები 43-44).

ვნებას აყოლილი ადამიანები ალლაჰის აიათებს არ უსმენენ და სამყაროში მისი ძალის ანარეკლებში საოცრებას ვერ ხედავენ. იმის გამო, რომ ვნებას უგილუსყურობის მორევში ცურვა მოსწონს, გამოფხიზლება არ უნდათ. მათ, მიუხედავად იმისა რომ გონება უჭრით, ჭეშმარიტების დანახვა არ უნდათ. ამიტომ ცხოველებზე უფრო დაბალ საფეხურზე დგანან.

ვნების გაკერპება თუ რაოდენ ცუდია, ამას ალლაჰის შუამავალი შემდეგნაირად გამოხატავს:





*„ცის თაღის ქვეშ, იმ ღმერთებს რომლებსაც ღვთისმსახურებას უსრულებენ, ალლაჰის მიხედვით, ვნებაზე უფრო ცუდი ღმერთი არ არსებობს.“* (ჰეისემი, 1, 188).

ადამიანი ყველა ცოდვასა და ბოროტებას ვნებაზე დამორჩილებული სჩადის. აქედან გამომდინარე, არ არსებობს ვნების გამაკერპებელ ადამიანზე უფრო ბოროტი ადამიანი. ყურანისა და სუნნეთის უარმყოფელი და ვნებაზე მორჩილი ადამიანების ბოროტება ჰადისში ასეა გადმოცემული:

*„რა ცუდი მონა-მსახურია, წარმოსახვით შეპყრობილი და გაყოყოჩებული ადამიანი! უზენაესი ალლაჰის დამვიწყებელი, თავაშვებული, დესპოტი, უგულისყურობაში ჩავარდნილი, სიცილ-თამაშს აყოლილი, რომელსაც დავიწყებია საფლავსა და მიწაში გახრწნის მოლოდინი. თავშეუკავებელი, შმაგი, დასაწყისისა და დასასრულის დამვიწყებელი ადამიანი! თვალთმაქცი მორწმუნე, მატყუარა, ამქვეყნიურ ინტერესებს გადაყოლილი, საეჭვო რამეებით რწმენის გამფუჭებელი, ჟინისა და სიხარბის გამო ცოდვებში ჩავარდნილი, ვნების მორჩილი ამქვეყნიური ქონების გადაჭარბებულად მსურველი და თავისი სურვილებით სირცხვილში ჩავარდნილი ადამიანი!“* (თირმიზი, ქიამეთი, 17/2448; ჰაქიმი, IV, 351/7885; ჰეისმეი, X, 234).

ალლაჰის შუამავალი ასევე გვამცნობს, რომ ვნებას აყოლილი ადამიანები მისგან შორს დგანან. (ჰეისემი, VII, 22).

ყურადღებით თუ დავაკვირდებით დავინახავთ, რომ ჰადისებში ჩამოთვლილი ცუდი თვისებები ვნებაზე დამორჩილების შედეგად გამომჟღავნდება. ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალს ძალიან ეშინია მისი მიმდევრები ვნებას არ აჰყვნენ:

*„ჩემი მიმდევრების გამო ყველაზე მეტად ვნების საკითხში მეშინია.“* (იხ. ჰეისემი, 1, 187; სუიუთი, 1, 12).

ყურანის ძალიან ბევრ აიათი ვნების აკრძალვაზე მიუთითებს, რადგან ამას ადამიანი განადგურებამდე მიჰყავს. მორწმუნეების მოვალეობაა არა ვნებას, არამედ ცოდნასა და გონებას დაემორჩილონ. ცოდნის წყარო ზეშთაგონებაა, ზეშთაგონება და ვნება

კი ერთმანეთის სრულიად საპირისპირო ცნებებია. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და არ იქნებიან შენგან** (ო, შუამავალო) **კმაყოფილნი არც იუდეველნი და არც ქრისტიანნი, სანამ იმათ რწმენას არ გაჰყვები. უთხარი შენ** (ო, მუჰამმედ)**: უეჭველად, ალლაჰის გზა ესაა გზა ჭეშმარიტი. ხოლო თუ იმათ ვნებებს აჰყვები იმის შემდგომ, რაც ცოდნა მოგევლინა, მაშინ ვერც მფარველს და ვერც შემწეს ვერ ნახავ ალლაჰისგან.“*** (სურა ბაყარა, აიათი 120).

***„უთხარი შენ: ჰეი, ღვთიური წიგნის მფლობელნო! ზღვარს ნუ გადახვალთ თქვენს რწმენაში ჭეშმარიტების წინააღმდეგ და ნუ აყვებით იმ ხალხის სურვილებს, ვინც თქვენს უწინ აცდა ჭეშმარიტებას და სხვა ბევრიც შეიყვანა შეცდომაში, და გადამცდარა სწორ გზას!“*** (სურა მაიდე, აიათი 77).

ამის გამო ალლაჰის შუამავალი გვირჩევს ვნების სიავისგან ალლაჰს შევეფაროთ. **მეოთხე ჰადისში**, როცა თანამიმდევრებმა ჰკითხეს: „დილას, საღამოს და ძილის წინ ღმერთს როგორ შევევედროთო“, თანამიმდევრებს შემდეგი ვედრება ასწავლა:

*„ვნებისგან შენ გეფარები, ჩემო ალლაჰო.“*

ალლაჰის შუამავალმა ქადაგებისას ბრძანა:

*„ვნებების ბოროტებისგან ალლაჰს შევეფაროთ.“* (აბუ დავუდი, ნიქაჰი, 31-32/2118; თირმიზი, ნიქაჰი, 17/1105; ნესაი, ჯუმა, 14).

მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ჰუსაინს უთხრა:

*„თუ გამუსლიმდები, ორ წინადადებას გასწავლი, რომლებიც სარგებელს მოგიტანს:*

*ჩემო ალლაჰო! მაჩვენე ის, რაც ყველაზე ლამაზი, ჭეშმარიტი და ვნების ბოროტებისგან დამცავია!“* (თირმიზი, დეავათი, 69/3483).

გამომდინარე აქედან, ბედნიერების ეპოქად იქცა ის საუკუნე, როდესაც ხალხი ვნებისგან შორს იდგა. იბნ მესუდი იმ ლამაზი პერიოდის შემდგომ პერიოდთან შედარებისას ერთ ადამიანს ასე აფრთხილებს:





„შენ ცხოვრობ პერიოდში, როცა შარიათის მცოდნეები ბევრი არიან, უმეცარი მკითხველები კი — ცოტანი, როცა ყურანის ასობგერების ლამაზ გამოთქმაზე მეტად ბრძანებებს ანიჭებენ მნიშვნელობას; მთხოვნელები ცოტანი არიან, გამცემლები კი — ბევრნი; აგრეთვე, ლოცვას რომ აგრძელებენ და ქადაგებას ამოკლებენ და ასევე ღვთისმსახურებების ნაცვლად ირჩევენ ვნებას. ადამიანებისთვის ისეთი დრო მოვა, როცა შარიათის მცოდნეები ცოტანი იქნებიან, უვიცი მკითხველები — ბევრი. ყურანის ასობგერებსა და სიტყვებს წესიერად წაიკითხავენ, მაგრამ მათი კანონების შესრულებას მნიშვნელობას არ მიანიჭებენ; მთხოვნელი ბევრი იქნება, გამცემი — ცოტა; ლოცვას შეამოკლებენ და ქადაგებას გააგრძელებენ; ვნებას არჩევენ ღვთისმსახურებებს." (მუვატტა, ქასრუს სელათი, 88; ბუხარი, ელ ედებულმუფრედი, 789).

უდიდესმა ღმერთმა ვნებაზე მორჩილებისგან და მისი სიავისგან დაგვიფაროს! წილად გვარგუნოს ბედნიერება ვნების ძლევისა და ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისა! ამინ!

## 8. ეშმაკმა არ უნდა შეგვაცდინოს

٢١٢. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ لِلشَّيْطَانِ لَمَّةً بِابْنِ آدَمَ وَلِلْمَلَكِ لَمَّةً فَأَمَّا لَمَّةُ الشَّيْطَانِ فَإِيعَادٌ بِالشَّرِّ وَتَكْذِيبٌ بِالْحَقِّ وَأَمَّا لَمَّةُ الْمَلَكِ فَإِيعَادٌ بِالْخَيْرِ وَتَصْدِيقٌ بِالْحَقِّ فَمَنْ وَجَدَ ذٰلِكَ فَلْيَعْلَمْ أَنَّهُ مِنَ اللّٰهِ فَلْيَحْمَدِ اللّٰهَ وَمَنْ وَجَدَ الْأُخْرَى فَلْيَتَعَوَّذْ بِاللّٰهِ مِنَ الشَّيْطَانِ الرَّجِيمِ» ثُمَّ قَرَأَ:

(اَلشَّيْطَانُ يَعِدُكُمُ الْفَقْرَ وَيَأْمُرُكُمْ بِالْفَحْشَآءِ).

**212.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„უეჭველია, რომ ეშმაკსა და ანგელოზს ადამიანის გულზე ორიენტირებადი გავლენა აქვთ: ეშმაკის ზეგავლენა ბოროტებისკენ და სამართლიანობის დარღვევისკენ, ანგელოზის ზეგავლენა კი სიკეთისა და სამართლიანობის დადასტურებისკენ უბიძგებს. ადამიანი, რომელიც ანგელოზის ზეგავლენას განიცდის გულზე, ამას ალლაჰისგან თვლის და ალლაჰს მადლობას უხდის; ბოროტებისკენ მბიძგებელი ეშმაკის ზეგავლენას როცა გრძნობს ადამიანი, გამჩენ ღმერთს უნდა შეეფაროს."*

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

***„ეშმაკი სიღატაკეს გპირდებათ და სიგლახეს გიბრძანებთ თქვენ."*** (სურა ბაყარა, აიათი 268).



٢١٣. عَنْ عَلِيّ بْنِ الْحُسَيْنِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمَا أَنَّ صَفِيَّةَ زَوْجَ النَّبِيّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَخْبَرَتْهُ: كَانَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فِي الْمَسْجِدِ وَعِنْدَهُ أَزْوَاجُهُ فَرُحْنَ فَقَالَ لِصَفِيَّةَ بِنْتِ حُيَيٍّ:

«لَا تَعْجَلِي حَتَّى أَنْصَرِفَ مَعَكِ» وَكَانَ بَيْتُهَا فِي دَارِ أُسَامَةَ فَخَرَجَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ مَعَهَا فَلَقِيَهُ رَجُلَانِ مِنَ الْأَنْصَارِ فَنَظَرَا إِلَى النَّبِيّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ثُمَّ أَجَازَا وَقَالَ لَهُمَا النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«تَعَالَيَا إِنَّهَا صَفِيَّةُ بِنْتُ حُيَيٍّ» قَالَا:

«سُبْحَانَ اللّٰهِ يَا رَسُولَ اللّٰهِ» قَالَ:





«إِنَّ الشَّيْطَانَ يَجْرِي مِنَ الْإِنْسَانِ مَجْرَى الدَّمِ وَإِنِّي خَشِيتُ أَنْ يُلْقِيَ فِي أَنْفُسِكُمَا شَيْئًا».

**213.** ალი იბნ ჰუსეინის გადმოცემის მიხედვით, მუჰამმედ შუამავლის ﷺ ცოლმა საფიიე ბინთ ჰუიეიემ მას უთხრა:

როდესაც შუამავალი მეჩეთში იყო განმარტოვებული, ცოლები მოსანახულებლად მივიდნენ. გარკვეული დროის შემდეგ წასვლა დააპირეს. შუამავალმა საფიიე ბინთ ჰუიეიეს უთხრა:

*„შენ არ აჩქარდე, მეც შენთან ერთად წამოვალ.“*

ის (ცოტა მოშორებით მდებარე სახლში) შემდეგში უსამე იბნ ზეიდისთვის გადაცემულ სახლში ცხოვრობდა. შუამავალი სახლში წასასვლელად მასთან ერთად გარეთ გამოვიდა. ამ დროს ორ ანსარს შეხვდა. მათ შუამავალს შეხედეს, (ოჯახთან ერთად რომ დაინახეს, ცოტა ფეხს აუჩქარეს) და წავიდნენ.

შუამავალმა მათ უთხრა:

*„ნელა წადით, ეს ქალი საფიიე ბინთ ჰუიეიეა.“*

მათაც თქვეს:

„სუბჰანალლაჰ (დიდება ალლაჰს) ალლაჰის შუამავალო! (შენს შესახებ შესაძლოა მცდარად გვეფიქრა?).

ალლაჰის შუამავალმა მათ უთხრა:

„ეშმაკი ადამიანის სხეულში სისხლივით მოძრაობს. შემეშინდა, მას თქვენს გულში ეჭვი არ დაეთესა.“ (ბუხარი, ითიქაფი, 11. აგრეთვე იხ. ბუხარი, ბედულ ჰალქი, 11; აჰქამი, 21; მუსლიმი, სალამი, 22-25; აბუ დავუდი, სავმი, 79; ედები, 81; იბნ მაჯე, სიამი, 65).

٢١٤. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: خَطَّ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ خَطًّا بِيَدِهِ ثُمَّ قَالَ:

«هٰذَا سَبِيلُ اللّٰهِ مُسْتَقِيمًا» قَالَ ثُمَّ خَطَّ عَنْ يَمِينِهِ وَشِمَالِهِ ثُمَّ قَالَ:

«هٰذِهِ السُّبُلُ وَلَيْسَ مِنْهَا سَبِيلٌ إِلَّا عَلَيْهِ شَيْطَانٌ يَدْعُو إِلَيْهِ» ثُمَّ قَرَأَ:

﴿وَأَنَّ هٰذَا صِرَاطِي مُسْتَقِيمًا فَاتَّبِعُوهُ وَلَا تَتَّبِعُوا السُّبُلَ فَتَفَرَّقَ بِكُمْ عَنْ سَبِيلِهِ ذٰلِكُمْ وَصّٰيكُمْ بِهِ لَعَلَّكُمْ تَتَّقُونَ﴾.

**214.** აბდულლაჰ იბნ მესუდი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა ხაზი გაავლო და ბრძანა:

*„ეს ალლაჰის ჭეშმარიტების გზაა.“*

შემდეგ მარჯვნიდან და მარცხნიდან სხვა ხაზები მიახატა და ბრძანა:

*„ესენი კი სხვადასხვა გზებია. თითოეულზე ეშმაკი ზის.“*

შემდეგ ეს აიათი წარმოთქვა:

***„და უეჭველად, ესაა გზა ჭეშმარიტი, გაჰყევით მას და არ გაჰყვეთ გზებს, რომელიც დაგაშორებთ თქვენ მასთან. აი, რას გიწესებთ იგი, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!“*** (სურა ენლამი, აიათი 153)“ (აჰმედი, 1, 465, 435, III, 397. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, მუქადდიმე, 1; დარიმი, მუყადდიმე, 23; ჰაქიმი, II, 349/3241).



٢١٥. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«إِذَا نُودِيَ لِلصَّلَاةِ أَدْبَرَ الشَّيْطَانُ لَهُ ضُرَاطٌ حَتَّى لَا يَسْمَعَ التَّأْذِينَ فَإِذَا قُضِيَ التَّأْذِينُ أَقْبَلَ حَتَّى إِذَا ثُوِّبَ بِالصَّلَاةِ أَدْبَرَ حَتَّى إِذَا قُضِيَ التَّثْوِيبُ أَقْبَلَ حَتَّى يَخْطُرَ بَيْنَ الْمَرْءِ وَنَفْسِهِ يَقُولُ لَهُ: اذْكُرْ كَذَا وَاذْكُرْ كَذَا لِمَا لَمْ يَكُنْ يَذْكُرُ مِنْ قَبْلُ حَتَّى يَظَلَّ الرَّجُلُ مَا يَدْرِي كَمْ صَلَّى».

**215.** აბუ ჰურეიერეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„როცა ლოცვისთვის ეზანი იკითხება, ეშმაკი მიტრიალდება და იმ მანძილზე გარბის, რომ მისი ხმა არ მისწვდეს. ეზნის დასრულებისთანავე, უკან მოდის. ლოცვისთვის ყამმეთს რომ წარმოსთქვამენ, კვლავ ასე მოიქცევა. ყამმეთის დასრულებისთანავე ისევ ბრუნდება და ადამიანს შეუძვრება. ეუბნება: „ის რაღაც გაიხსენე, ის გაიხსენე!" ახსენებს იმათ, რაც მანამადე ადამიანს არ ახსოვდა. შედეგად ადამიანი იმასაც კი ველარ ხვდება, რამდენი მუხლი ილოცა."* (მუსლიმი, სელათი, 19. აგრეთვე იხ. ბუხარი, ეზანი, 4; ამელ ფი-სელათი, 18; სეჰვი, 6; ბედულ ხალყი, 11; აბუ დავუდი, სელათი, 31; ნესაი, ეზანი, 20, 30).



٢١٦. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ: «إِنَّ الشَّيْطَانَ قَدْ أَيِسَ أَنْ يَعْبُدَهُ الْمُصَلُّونَ فِي جَزِيرَةِ الْعَرَبِ وَلٰكِنْ فِي التَّحْرِيشِ بَيْنَهُمْ».

**216.** ჯაბირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ეშმაკმა იმედი გადაიწურა, რომ არაბეთის ნახევარკუნძულზე ლოცვის შემსრულებლები მას არ მოემსახურებოდნენ, მაგრამ მათ ერთმანეთზე გადაკიდებას მაინც შეეცდება."* (მუსლიმი, მუნაფიყუნი, 65. აგრეთვე იხ. თირმიზი, ბირრი, 25/1937, ფითენი, 2/2159; აჰმედი, III, 213, 354, 384).



٢١٧. عَنْ حُذَيْفَةَ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: كُنَّا إِذَا حَضَرْنَا مَعَ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ طَعَامًا لَمْ نَضَعْ أَيْدِيَنَا حَتَّى يَبْدَأَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَيَضَعَ يَدَهُ وَإِنَّا حَضَرْنَا مَعَهُ مَرَّةً طَعَامًا فَجَاءَتْ جَارِيَةٌ كَأَنَّهَا تُدْفَعُ فَذَهَبَتْ لِتَضَعَ





يَدَهَا فِي الطَّعَامِ فَأَخَذَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ بِيَدِهَا ثُمَّ جَاءَ أَعْرَابِيٌّ كَأَنَّمَا يُدْفَعُ فَأَخَذَ بِيَدِهِ فَقَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ الشَّيْطَانَ يَسْتَحِلُّ الطَّعَامَ أَنْ لَا يُذْكَرَ اسْمُ اللّٰهِ عَلَيْهِ وَإِنَّهُ جَاءَ بِهٰذِهِ الْجَارِيَةِ لِيَسْتَحِلَّ بِهَا فَأَخَذْتُ بِيَدِهَا فَجَاءَ بِهٰذَا الْأَعْرَابِيِّ لِيَسْتَحِلَّ بِهِ فَأَخَذْتُ بِيَدِهِ وَالَّذِي نَفْسِي بِيَدِهِ إِنَّ يَدَهُ فِي يَدِي مَعَ يَدِهَا».

**217.** ჰუზეიფე გადმოგვცემს:

როცა ალლაჰის შუამავალთან ერთად საჭმელს ვჭამდით, სანამ ის ჭამას არ დაიწყებდა, ჩვენ საჭმელს ხელს არ ვახლებდით. ერთ დღეს კვლავ მასთან ერთად ვჭამდით, როცა ერთი პატარა გოგონა მოვიდა. ისე იყო, თითქოს ვიღაც ზურგიდან უბიძგებსო. მაშინვე ხელი საჭმლისკენ წაიღო, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა ხელი დაუჭირა. შემდეგ ბედუინი მოვიდა, ისიც ისევე მოიქცა. ალლაჰის შუამავალმა ხელი მასაც დაუჭირა და ბრძანა:

*„ეშმაკს ძალიან უნდა, რომ ალლაჰის სახელის უხსენებლად დაიწყოს ადამიანმა ჭამა. მან ამ საჭმლის დასაწყებად ეს საბრალო გოგონა გამოგზავნა, მაგრამ მას ხელი დავუჭირე. შემდეგ ამ ბედუინის წყალობით უნდოდა ამგვარად ჭამის დაწყება, მასაც ხელი დავუჭირე. ვფიცავ ალლაჰს, ეშმაკის ხელი მათ ხელებთან ერთად მუჭში მქონდა მოქცეული.“* (მუსლიმი, ეშრიბე, 102. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ეთიმე, 15/3766; აჰმედი, V, 382; 397; ჰაქიმი, IV, 121/7088).

## განმარტებები:

როცა გამჩენმა ღმერთმა ადამიანი გააჩინა, ანგელოზებს მისთვის სეჯდეს შესრულება უბრძანა. მხოლოდ ეშმაკმა, სიამაყის გამო, სეჯდეს შესრულებაზე უარი თქვა:

***„განა სეჯდე უნდა აღვასრულო იმისთვის, ვინც შენ ტალახისგან გააჩინე?!“*** (სურა ისრა, აიათი 61).

თავად ცეცხლისგან გაჩენილმა არსებამ თიხისგან გაჩენილს თავი შეადარა და თავისი თავი უფრო ღირსეულად მიიჩნია.

უდიდეს ღმერთს კი სიამაყე არ უყვარს, ამიტომაც მას თავისი წყალობა მოაკლო და სამოთხიდან გამოაგდო. სიამაყის საპასუხოდ ის დაამდაბლა. ამცნო, რომ განკითხვის დღემდე დაწყევლილი იყო.

ისევ სიამაყის გამო აჯანყებულმა ეშმაკმა მიტევების თხოვნის ნაცვლად ალლაჰისგან დრო ითხოვა. წარმოიდგინა, რომ ადამიანების ხელმეორედ გაცოცხლების დღემდე ცხოვრებით სიკვდილისგან თავს იხსნიდა. უდიდესმა ღმერთმაც მას, როგორც გამოსაცდელი ქვეყნის მშვენიერებას, დრო მისცა. ამგვარად ისურვა საიქიოს მსურველთაგან გამოეყო ის, ვინც ეჭვობს.

ეშმაკმა დაიფიცა, რომ ადამიანების შესაცდენად ყველა ღონეს მიმართავდა, მათ ყოველი მხრიდან შეუჩნდებოდა:

***„მერე, უთუოდ, გამოვეცხადები წინიდან და უკნიდან, მარჯვნიდან და მარცხნიდან . და ვერ ჰპოვებ მათგან უმეტესს მადლიერს!“*** (სურა ელრაფი, აიათი 17).

მხოლოდ გულწრფელი ღვთისმოსავი ადამიანების შესაცდენად ძალა არ ეყოფა.

გამჩენი ღმერთი ადამიანებს აფრთხილებს, რომ ეშმაკის მორჩილთ ჯოჯოხეთი ელოდებათ.

გამჩენმა ღმერთმა პირველი ადამიანები — ადამი და ევა სამოთხეში განათავსა. მათ ნება დართო სამოთხის ნებისმიერი სიკეთით ესარგებლათ, მხოლოდ ერთ ხესთან მიახლოება აუკრძალა. ადამიანის გამოცდა ამგვარად დაიწყო. ეშმაკმაც თავისი მოღვაწეობა დაიწყო და ათასგვარი ეშმაკობა გამოიყენა. ფიცი, ტყუილები, შეპირებები, „მე თქვენთვის სიკეთე მინდაო“ — უთხრა, დაარიგა, თითქოს გზა აჩვენა და საბოლოოდ შეძლო მათი შეცდენა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

*„მაშინ ეშმაკმა ეჭვი ჩაუგდო მათ, რათა ცხადი ექმნა მათთვის, რაც დაფარული იყო სასირცხოთაგან მათთვის და უთხრა: თქვენმა ღმერთმა მხოლოდ იმიტომ აგიკრძალათ ეს ხე, რომ არ გამხდარიყავით ანგელოზები ან უკვდავები. და მათ ორივეს შეჰფიცა: უეჭველად, თქვენთვის კეთილის მრჩეველი ვარ მე. და ასე ცდუნებით წარუძღვა იმ ორივეს და როცა მათ გასინჯეს იმ ხიდან, გამოუჩნდათ საკუთარი სარცხვენელი, და დაიწყეს სამოთხის ფოთლების მიკვრა. და მათ მოუხმო თავიანთმა ღმერთმა: ნუთუ არ ამიკრძალავს თქვენთვის ეს ხე და განა არ მითქვამს თქვენთვის, უეჭველად, ეშმაკი ცხადი მტერია თქვენი?“* (სურა ელრაფი აიათები 20-22).

ეშმაკი ცდილობს, ადამიანის უფრო მაღალ საფეხურზე ასვლის ჟინითა და მარადიულობის სურვილით შეცდენას. ეს ნიშნავს, რომ ამ გრძნობებზე ყურადღების მიქცევაა საჭირო.

ადამიანები როცა ეშმაკს დაემორჩილენ და ღვთიურ ბრძანებას აუჯანყდნენ, გამჩენმა ღმერთმა ისინი სამოთხიდან გამოიყვანა და დედამიწაზე, ერთმანეთის სამტრო და სატანჯველით სავსე ქვეყანაში გადმოასახლა. ადამიანის გამოცდა და ტანჯვა ამგვარად დაიწყო.

ამ შემთხვევას გამჩენი ღმერთი ადამიანებისთვის ჭკუის სასწავლებლად ასე გადმოგვცემს:

*„ჰეი, ადამის შვილნო! არ გაცდუნოთ ეშმაკმა, როგორც თქვენი მშობლები გამოიყვანა სამოთხიდან, სამოსი გახადა, რათა მათთვისვე თავიანთივე სარცხვენელი ეჩვენებინა. უეჭველად, იგი და მისი ხროვა გხედავთ იქიდან, საიდანაც თქვენ მათ ვერ ხედავთ. უეჭველად, ჩვენ მეგობრებად დავუდგინეთ ეშმაკნი მათ, რომელთაც არ ირწმუნეს.“* (სურა ელრაფი აიათი 27).

*„ჰეი, ადამიანებო! ჭამეთ რაც არის ნებადართული და სუფთა ამ ქვეყანაზე და არ გაყვეთ ეშმაკის კვალთ, უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენი.“* (სურა ბაყარა, აიათი 168).

*„...და ვინც ალლაჰის მაგივრად ეშმაკს აიყვანს მეგობრად, აშკარად დაზარალდება იგი. ...ჰპირდება მათ და ოცნებებით*





***აცდუნებს, და რასაც ჰპირდება ეშმაკი, მხოლოდ ცდუნებაა ის."*** (სურა ნისა, აიათები 119-120).

***„ეს მან გამარიდა ყურანისგან, მას მერე რაც ის ჩემამდე მოვიდა." უეჭველად, ეშმაკი ადამიანს ტოვებს ეულად!"*** (სურა ფურყანი, აიათი 29).

***„დაიწერა მისდა, რომ ნებისმიერი, ვინც მას მოყვასად ჩათვლიდა, ის აცდუნებდა და მიიყვანდა ცეცხლის სასჯელამდე!"*** (სურა ჰაჯი, აიათი 4).

ყურანში ეშმაკის მიზნების და ხრიკების ასე დაწვრილებით გადმომცემი უზენაესი ალლაჰი ბოლოში ადამიანებს ასე მიმართავს:

***„ნუთუ დაიდგენთ თქვენ მას და მის შთამომავლობას მეგობრებად ჩემს ნაცვლად, მაშინ, როცა ისინი მტრები არიან თქვენი? უსამართლოთათვის რაოდენ ცუდი საზღაურია!"*** (სურა ქეჰფი, აიათი 50)

გამჩენი ღმერთის ამდენი გაფრთხილების შემდეგ ადამიანმა გონება უნდა მოიკრიბოს და ეშმაკის წინაშე ფხიზლად უნდა იყოს. მის მიერ მიცემულმა ცარიელმა ფანტაზიებმა არ უნდა მოიცვას. ადამიანის იმედი იმისა, რომ მის ბრძანებებს აუჯანყდება; აგრეთვე იმედი იმისა, რომ იგი ეშმაკის ხრიკებსა და ინტრიგებს მაშინვე შენიშნავს და თავისთავსაც და სხვებსაც იხსნიდა. მაგრამ ასე არ მოხდა. ადამიანთა უმრავლესობის გული, მიუხედავად უამრავი გაფრთხილებისა, სამარადჟამო მტრისთვის გაიხსნა. მის სუსტ მახეში ადვილად გაებნენ და მის ნებას ნაბიჯ-ნაბიჯ მისდიეს.

გამჩენი ღმერთი ადამიანებს ასე კიცხავს:

***„და ვფიცავ, მართებული აღმოჩნდა ეშმაკის ვარაუდი ამასთან დაკავშირებით და გაჰყვნენ მას, მორწმუნეთაგან ერთი ჯგუფის გამოკლებით! და არ ჰქონდა მას მათდამი მეუფება, გარდა რომ ცხად გვექმნა ვინ ირწმუნა ბოლო დღის და ვინ იყო ეჭვში მისგან. და ღმერთი შენი ყველაფრის წინაშე დამცველია!"*** (სურა სებე, აიათები 20-21).





ეს ნიშნავს, რომ ეშმაკი ადამიანებს ხელებს არ უკავებს და ცოდვისკენ ძალად არ მიათრევს. მხოლოდ ეჭვს უჩენს. მის საპირისპიროდ კი ადამიანს ანგელოზი შთაგონებას აძლევს. **პირველ ჰადისში** ადამიანი თან აგნგელოზის და თან ეშმაკის ზეგავლენას განიცდის. ეშმაკი — ბოროტებისკენ, ანგელოზი კი სიკეთისკენ მოუწოდებს. ადამიანი ბოროტებისკენ რომ იხრება, უნდა მიხვდეს, რომ ეს ეშმაკისგანაა და ამისგან ალლაჰს უნდა შეეფაროს.

ადამიანი სამართლიანად თუ მოიქცევა, ადვილად მიხვდება მის გულში გაჩენილი ფიქრები ეშმაკისგან მომდინარეობს თუ ანგელოზისგან, რადგან ეშმაკი მუდამ უსირცხვილობას, სახის გამაწითლებელ დანაშაულებებს და ბოროტებას უბრძანებს. ანგელოზი კი სიკეთეს და საიქიოსთვის მომზადებისკენ მოუწოდებს. ამ მდგომარეობაში ადამიანმა უნდა შეძლოს სიკეთე აირჩიოს და ამგვარად გამოცდა წარმატებით ჩააბაროს.

მეორე მხრივ, ეშმაკი ადამიანს ჩადენილ ბოროტებას მიმზიდველად აჩვენებს. ვნებასაც ის მიმზიდველობა მოიცავს და იგი საფრთხეში უფრო ადვილად ვარდება. აქედან გამომდინარე, აუცილებელია ადამიანი მუდამ ფხიზლად იყოს.

გამჩენი ღმერთი ეშმაკის შეჩენის საწინააღმდეგოდ გვირჩევს:

***„მაგრამ შენ, უთუოდ, გეწევა ცდუნება ეშმაკისგან. მაშ, ალლაჰს მიეკედლე! უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე“*** (სურა ფუსილეთი, აიათი 36).

ამის გამო მუდმივად უნდა ვახსენოთ ღმერთი, მას ვევედროთ და ამით მას ვნების, ეშმაკის და სხვა არსებების ბოროტებისგან უნდა შევეფაროთ.

**მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ეშმაკი ადამიანის სხეულში სისხლივით დახეტიალობს, ე. ი. მას აქვს შესაძლებლობა შეგვაცდინოს და თავისი ზეგავლენის ქვეშ მოგვაქციოს. მხოლოდ ეს არ უნდა გავიგოთ ისე, თითქოს მას ყველაფრის გაკეთება შეეძლოს, რასაც მოისურვებს. დიად ღმერთს მისთვის რამდენი დრო და შესაძლებლობებიც არ უნდა მიეცა, უსაზღვრო ძალა და უფლებამოსილება არ მიუცია. მისი მახეები სინამდვილეში ძალიან სუსტია. მაგრამ იმის გამო, რომ ადამიანის ვნებას ცოდვები იტაცე-





ბს, ისინი მას მოიცავს. ეშმაკი მხოლოდ ცოდვებს მიმზიდველად გვაჩვენებს და მისკენ გვეპატიჟება, ადამიანიც უმეტეს შემთხვევაში ცდება და მათ შეგნებულად იმეორებს.

ჰადისი გვამცნობს, რომ ეშმაკი ხელჩამოშვებული არასდროს დგას და მუდმივად ცდილობს ხელსაყრელი შემთხვევა გამოიყენოს და ეჭვი გაგვიჩინოს. ამ მიზეზით აუცილებელია ადამიანი ამ სამარადჟამო მტრის წინააღმდეგ მუდამ ყურადღებით და ფხიზლად იყოს. მორწმუნე უნდა ერიდოს ქცევებს, რომლებსაც ადამიანები სხვაგვარად გაიგებენ და გულმოდგინება უნდა გამოიჩინოს, რათა ეჭვი არ გამოიწვიოს. ამასთან ერთად ადამიანის ზოგიერთი ქცევების გამო მაშინვე ეჭვმა არ უნდა შეიპყროს, საქმის გარემოების სრულ გარკვევამდე გადაწყვეტილება არ უნდა მიიღოს. უნდა გამოიკვლიოს საქმის არსი, რათა არ შეცდეს. მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ამ საკითხთან დაკავშირებით ძალიან ლამაზი მეთოდები წარმოგვიდგინა.

**მესამე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი დახაზვით წარმოადგენს ალლაჰის ჭეშმარიტ გზასა და სხვა საფრთხის შემცველ გზებს. ამგვარად თემას ცხადად წარმოაჩენს და თან ჩვენ გადმოცემის ლამაზ მეთოდს გვასწავლის.

ჭეშმარიტი გზა ერთია. ეს გზა მონოთეიზმის გზაა. მის გარდა ყველა ჭეშმარიტებას სცილდება და ადამიანი შეცდომისკენ მიჰყავს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს, რომ თითოეულ ამ გზაზე ეშმაკი ზის და ადამიანებს ამ გზაზე ეპატიჟება.

ეშმაკი ადამიანს ჭეშმარიტების გზას რთულად და ულამაზოდ აჩვენებს, მის გარდა ყველა გზას კი მიმზიდველად წარმოაჩენს. ჭეშმარიტებას აცდენილი ეს გზები სხვადასხვა რელიგიები, მოძღვრებები, ეშმაკისეულია.

გამომდინარე აქედან, მორწმუნეებმა ვნებას არ უნდა დაემორჩილონ, ჭეშმარიტების გზაზე უნდა იარონ და ღმერთის კმაყოფილების მოპოვებას უნდა ეცადონ.

**მეოთხე ჰადისი** გვამცნობს, რომ ეშმაკი ადამიანს ღვთისმსახურებების საკითხშიც შეაცდენს, განსაკუთრებით ლოცვის შესრულებისას გონებაში ისეთ რამეს წარმოადგენინებს, რაზეც მანა-





მადე არ ფიქრობდა. ადამიანი როცა ღმერთს მონა-მსახურებას უწევს, ეშმაკი წვალობს, ამის გამო ყველანაირად ცდილობს ისინი მას დააშოროს. იმისათვის, რომ ადამიანებმა ჯილდო არ მიიღონ, მათ შინაგანად აცარიელებს, მორჩილებასა და გულწრფელობასთან აშორებს.

ჰადისი გვამცნობს, რომ ეზანისა და ყამმეთის გაგონებისთანავე ეშმაკი შეშინდება და გარბის. მაგრამ იმის გამო, რომ ეშმაკის მოვალეობაა ეცადოს ადამიანების შეცდენას, კვლავ და კვლავ უკან ბრუნდება. შედეგად მლოცველებს გულში ამქვეყნიურ ფიქრებს გაუჩენს, გულს ლოცვისგან აშორებს და ის იმასაც კი ივიწყებს, რამდენი მუხლი ილოცა. აქედან გამოსავალია ლოცვისას მუდმივად ვიფიქროთ, რომ ალლაჰის წინაშე ვდგავართ.

ეშმაკი მუდმივად ცდილობს ადამიანების შეცდენას. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სანამ ვლოცულობთ, ეშმაკი ჩვენთან მოდის და გვეუბნება: ეს გაიხსენე, ის გაიხსენე!“ შედეგად ადამიანი კრიალოსანის დამარცვლასაც კი უარყოფს. ლოგინში რომ დაწვება, ეშმაკი მასთან მივა და ცდილობს ადამიანმა (ღმერთის ხსენების გარეშე) დაიძინოს.“* (თირმიზი, დეავათი, 25/3410; აბუ დავუდი, ედები 99-100/5065; ნესაი, სეჰვი, 90).

**მეხუთე ჰადისი** გვამცნობს, რომ ეშმაკი ცდილობს ადამიანები ერთმანეთს გადაჰკიდოს, მათ შორის შური და მტრობა დათესოს.

ჰადისში ნათქვამია, რომ ეშმაკი ცდილობს ჩამოაგდოს ადამიანებს შორის მტრობა, ანარქია და არეულობა. ამის გამო საჭიროა ყოველნაირად ვეცადოთ ავირიდოთ ანარქია, არეულობა, ურთიერთმტრობა და ეშმაკი არ გავახაროთ. რადგან მუსლიმებს შორის წარმოშობილი ყოველგვარი უკმაყოფილება, კავშირის გაწყვეტა, მტრობა და არეულობა ეშმაკის კმაყოფილებას იწვევს, ამიტომაც ყურადღებით უნდა მოვიქცეთ და უნდა ვეცადოთ ურთიერთობები არ გავაფუჭოთ. წყრომა, მაქსიმუმ სამ დღეში უნდა გადაგვიაროს, ჩადენილი შეცდომების გამო მიტევება უნდა





ვითხოვოთ და მორწმუნეები ერთმანეთს შემწყნარებლურად უნდა მივუახლოვდეთ.

ძალიან საოცარია ქვემოთ მოცემული თქმულება, რომელიც გადმოგვცემს როგორ ცდილობს ეშმაკი მორწმუნეების ერთმანეთზე გადაკიდებას და როგორი ზომების მიღებაა საჭირო:

ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებთან ერთად იჯდა, ამ დროს მასთან ერთი კაცი მოვიდა. ხალიფა აბუ ბაქრს შეურაცყოფა მიაყენა და ის დაამწუხრა. მაგრამ აბუ ბაქრი მშვიდად იჯდა, პასუხი არ გაუცია. კაცმა მეორედაც ანალოგიური შეურაცხყოფა მიაყენა. აბუ ბაქრმა კვლავ არ გასცა პასუხი. კაცმა მესამედაც რომ მიაყენა შეურაცყოფა, აბუ ბაქრმა კაცს საკადრისი პასუხი გასცა.

ამაზედ ალლაჰის შუამავალი ადგა და წავიდა. აბუ ბაქრი მაშინვე წამოეწია და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, ჩემზე გაბრაზდით?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„არა, თუმცა ზეციდან ანგელოზი ჩამოდიოდა და იმ კაცს შენს ნაცვლად სცემდა პასუხს. შენ პასუხი რომ გაეცი, ანგელოზი წავიდა. მის ნაცვლად ეშმაკი მოვიდა. იქ სადაც ეშმაკი მოდის, მე არ ვჩერდები!“* (აბუ დავუდი, ედები, 41/4896).

**მეექვსე ჰადისი** გადმოგვცემს, რომ ეშმაკი ცდილობს ადამიანები ყოველდღიურ ცხოვრებაში შეაცდინოს. ეშმაკს სურს ადამიანებს კომპანიონად გაუხდეს ჭამის, სმის, ძილის, სახლში შესვლის, ქონების მოგების, შვილის აღზრდის საქმეში.

ალლაჰის შუამავალი ﷺ თავისი მიმდევრებისთვის მიმართულების მიმცემ ჰადისებში გვამცნობს:

*„უეჭველია, ეშმაკი ნებისმიერი საქმისთვის მზად არის. საჭმლის ჭამის დროსაც კი თქვენს გვერდითაა. ლუკმა როცა პირში მიგაქვთ, გაწმინდეთ და შეჭამეთ, ლუკმა ეშმაკს არ დაუტოვოთ.“* (მუსლიმი, ეშრიბე, 133-135).

ეშმაკებს სურთ სახლში შევიდნენ, ღამე გაათიონ, იქ არსებული სიკეთეებიდან ისარგებლონ, ადამიანები მოატყუონ და ცოდვები ჩაადენინონ. ამისთვის ხელის შესაშლელად ადამიანმა სახლში შესვლისას ბესმელე უნდა წარმოთქვას. ამის გამგონი ეშმაკების ლიდერი თანმხლებთ დიდი მწუხარებით ეტყვის, რომ ღამით ამ სახლში ვერ დარჩება. ამასთან ერთად ელოდება ჭამის დროს, რათა საჭმლისგან სარგებლის მიღება შეძლოს. თუკი სახლში საჭმლის ჭამისას ბესმელე არ წარმოითქმება, ეშმაკები დიდი სიამოვნებით გაივსებენ მუცელს და საჭმლის ბარაქას გაიყოლებენ. ადამიანის მიერ ალლაჰის მოუხსენიებლობა მათი საკვებია, მათი საზრდოობისა და გაძლიერების საშუალებაა. შემდეგ ადამიანების შეცდენას ცდილობს. თუ საჭმლის ჭამისას ბესმელლე წარმოითქვა, მიხვდება, რომ ამ სახლში ვერავითარ სარგებელს ვერ ნახავს და იძულებული გახდება იქაურობას გაეცალოს.

ეშმაკს სურს ყველა საქმეში ადამიანის კომპანიონი გახდეს. ეს კომპანიონობა, ადამიანი რომ ბოროტებას განიზრახავს და სახლიდან გამოვა, იმ წუთიდან იწყება. ეს მდგომარეობა ჰადისში ასეა გადმოცემული:

*„სახლიდან გამოსვლისას ყველა ადამიანს ორი დროშა აქვს: ერთი დროშა ანგელოზს უკავია, მეორე — ეშმაკს. თუკი ეს ადამიანი ალლაჰის საყვარელი და კმაყოფილების მოსაპოვებელი საქმისთვის გამოვიდა სახლიდან, დაბრუნებამდე ანგელოზი გაჰყვება უკან. თუკი ალლაჰის სატანჯველის მომპოვებელი საქმისთვის გამოვიდა სახლიდან, მაშინ ეშმაკი გაჰყვება. ის კაცი სახლში დაბრუნებამდე ეშმაკის დროშის ქვეშ იმყოფება."* (აჰმედი, II, 323).

გამჩენი ღმერთი ეშმაკის. ქონებისა და შვილების საკითხში გზიდან აცდენის შესახებ ასე გვამცნობს:

***„თქვა: „მამცნე შენ ეს, რომელიც აღმატებულ ჰქმენი ჩემდა. თუკი მე გადამივადებ აღდგომის დღემდე, უთუოდ მე დავიმორჩილებ მის შთამომავლობას, მცირედის გამოკლებით!" უთხრა: „წადი! და მათგან ვინც გამოგყვება შენ, მაშინ, უეჭველად, ზედმიწევნილ საზღაურად ჯოჯოხეთი იქნება სასჯელი თქვენი! და***





***შეაცდინე, ვისაც შეძლებ მათგან, შენი ხმით. გადაუარე მათ შენი მხედრებით და ქვეითით, და მათ შეეზიარე ქონებაში და შვილებში, და აღუთქვი. მაგრამ, არაფერია ეშმაკის აღთქმა, გარდა ფუჭი დაპირებისა! უეჭველად, ჩემს მსახურებზე არ გაქვს მეუფება. და კმარა მფარველად შენი ღმერთი!"*** (სურა ისრა, აიათები 62-65).

ადამიანების პიროვნულ, საზოგადოებრივ და საქმიან ცხოვრებაში სხვადასხვა მიზეზებით შეცდომებზე და ცოდვებზე თვალის დახუჭვა სულ ეშმაკის შეცდენის და ცრუ დაპირებების შედეგია. ბევრი ადამიანი უფრო ბევრის მოგების, უფრო კარგად ყოფნის, მომავალში მდგომარეობის გამოსწორების მსგავსი იმედებით ეშმაკს ბარდება. თუმცა საჭიროა არასდროს დაგვავიწყდეს, რომ ამ საქმეებში ვნება და ეშმაკის ხელი ურევია. მორწმუნემ ალლაჰის დახმარებისა და მფარველობის მოსაპოვებლად გულწრფელობითა და ღვთისმოშიშობით უნდა აღიჭურვოს და მათი მოპოვების გზები უნდა ეძებოს.

მორწმუნეების შესრულებული საქმეების შესახებ ალლაჰის შუამავალი გვაფრთხილებს:

*„თუ რამე გადაგხდა თავს, არ თქვა: „ასე რომ მექნა, ასე იქნებოდაო"; თქვი, რომ „ბედისწერა ეს ყოფილა. ის რასაც ისურვებს, იმას გააკეთებს." ვინაიდან, თუკი იტყვი: „ნეტა ასე რომ გამეკეთებინა", კარს გაუხსნი ეშმაკის დამაკმაყოფილებელ საქმეებს."* (მუსლიმი, ყადერი, 34. აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, მუყადდიმე, 10).

ადამიანი სისუსტეს იჩენს, ეჭვი ეპარება, ბედისწერით უკმაყოფილოა და ღმერთს არ მიენდობა, შედეგად შეიძლება ჩავარდეს უკმაყოფილების, ბედისწერის წინააღმდეგ გამოსვლისა და ალლაჰის უარყოფის მსგავს რწმენისთვის შეუსაბამო მდომარეობაში. ეს კი მხოლოდ ეშმაკს ახარებს.

ალლაჰის შუამავალი ხაზს უსვამს ეშმაკის წინააღმდეგ გაერთიანების მნიშვნელობას და შემდეგ რჩევას გვაძლევს:

*„ეშმაკი ადამიანისთვის მგელია. ზუსტად, ფარას მოშორებული ცხვრის მტაცებელი მგელი. ფრთხილად, ჯგუფებად არ დაიყოთ. ჯამაათს, საზოგადოებას და მეჩეთებს ნუ გამოეყოფით."* (აჰმედი, II, 400, V, 335; ჰაქიმი, 1, 73/59).

*„ეშმაკი მარტო მყოფს ან ორ ადამიანს თავს ესხმის და ეჭვს უჩენს. თუ სამი ადამიანი იქნება, მათ თავს ვერ ესხმის.“* (მუსლიმი, ისთიზანი, 36).

ეშმაკი მიზანსწრაფულ ადამიანს ზიანს ვერ მიაყენებს, რადგან ***„უეჭველად, უძლურია მზაკვრობა ეშმაკისა!“*** (სურა ნისა, აიათი 76). მას ძალას ადამიანის ვნება აძლევს. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„სანამ ყადი სამართლიანია, უზენაესი ალლაჰი მასთან ერთადაა (მისი დამხმარეა). როგორც კი უსამართლობას ჩაიდენს, ღმერთი მას მიატოვებს, მის გვერდით კი ეშმაკი მოდის და თავს აღარ ანებებს.“* (თირმიზი, აჰქამი, 4/1330).

აიათებიდან და ჰადისებიდან გასაგებია, რომ უზენაესი ალლაჰი ეშმაკს სრულიად თავისუფლად არ ტოვებს, ისინიც იძულებული არიან განსაზღვრულ წესებს დაემორჩილონ. ალლაჰი ეშმაკს უფლებას აძლევს კომპანიონად გაუხდეს ღმერთის დამვიწყებელ, ბოროტი განზრახვის მქონე პირებს. მაგრამ ფხიზელი გულის, ალლაჰის მხსნებელი, სახლში ბესმელის წარმოთქმით შემსვლელი, სუფრასთან ბესმელეთი მიმჯდომი და ალლაჰის ბრძანებების მორჩილი ადამიანების ვერც სახლებში და ვერც საქმეებში ეშმაკი სარგებელს ვერ მიიღებს.

გამჩენი ღმერთი ეშმაკის ცდომილებისგან იცავს მორწმუნეებს, რომლებიც გულისხმიერად მოქმედებენ, ღვთისმოშიშნი და განსაკუთრებით კი გულწრფელნი არიან. აიათში ნაბრძანებია:

***„რომ არა ალლაჰის სიკეთე თქვენდამი და წყალობა მისი, უეჭველად, ეშმაკს გაყვებოდით თქვენ, მცირედის გამოკლებით.“*** (სურა ნისა, აიათი 83).

***„უეჭველად, მას არ შესწევს ძალა მათზე, რომელთაც ირწმუნეს და რომელნიც თავიანთ ღმერთს სასოებენ! მხოლოდ მბრძანებლობა შესწევს მას იმათზე, რომელნიც მას ემორჩილებიან და რომელნიც მას მოზიარენს უდგენენ.“*** (სურა ნაჰლი, აიათები 99-100).

გამჩენი ღმერთი ეშმაკისგან თავდასაცავად ვედრებას გვასწავლის:





وَقُلْ رَبِّ اَعُوذُ بِكَ مِنْ هَمَزَاتِ الشَّيَاطِينِ. وَاَعُوذُ بِكَ رَبِّ اَنْ يَحْضُرُونِ

***„უთხარი: ღმერთო ჩემო! ეშმაკების წაქეზებისა და შეგულიანებისგან შენ გეფარები! მათ ჩემს გვერდით მოსვლისგანაც, ღმერთო ჩემო, შენ გეფარები!“*** (სურა მუმინუნი, აიათები 97-98).

მოკლედ ეშმაკის დამაკმაყოფილებელი ყველა ქმედება ადამიანის საწინააღმდეგოა. რადგან მისი მიზანი და ყველაზე დიდი სიამოვნება ადმიანზე მატერიალური და მორალური ზარალის მიყენებაა. ასე, რომ ყველა ხელსაყრელი შემთხვევისას უდიდესი ალლაჰი უნდა ვახსენოთ და ეშმაკს იმედი გავუცრუოთ, მისმა გაიძვერობამ ვერ უნდა მოგვატყუოს.



# ზ. ისლამის ქადაგება და მსახურება

## 1. ქადაგების პასუხისმგებლობა

٢١٨. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ عَمْرٍو رَضِيَ اللهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«بَلِّغُوا عَنِّي وَلَوْ آيَةً».

**218.** აბდულლაჰ იბნ ამრის გადმოცემის მიხედვით, შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ჩემგან, ერთი აიათიც რომ იყოს, ადამიანებთან მიიტანეთ!“* (ბუხარი, ენბია, 50; თირმიზი, ილიმი, 13/2669; დარიმი, მუყადდიმე, 46; აჰმედი, II, 159, 202, 214).



٢١٩. عَنْ عَبْدِ اللهِ بْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِنَّكُمْ مَنْصُورُونَ وَمُصِيبُونَ وَمَفْتُوحٌ لَكُمْ فَمَنْ أَدْرَكَ ذٰلِكَ مِنْكُمْ فَلْيَتَّقِ اللهَ وَلْيَأْمُرْ بِالْمَعْرُوفِ وَلْيَنْهَ عَنِ الْمُنْكَرِ وَمَنْ كَذَبَ عَلَيَّ مُتَعَمِّدًا فَلْيَتَبَوَّأْ مَقْعَدَهُ مِنَ النَّارِ».

**219.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„თქვენ მტრის დასამარცხებლად დახმარება მოგივათ, სამხედრო ნადავლს ხელში ჩაიგდებთ და რამდენიმე მხარეს დაიპყრობთ. თქვენგან ვინც ამ დრომდე მიაღწევს, ალლაჰის ეშინოდეს, შარიათით დაშვებული ბრძანოს და აკრძალული აკრძალოს. ვინც ჩემი სახელით შეგნებულად ტყუილს შეთხზავს, ჯოჯოხეთისთვის მოემზადოს.“* (თირმიზი, ფითენი, 70/2257; აჰმედი, 1, 401, 436).



٢٢٠. عَنْ أَبِى سَعِيدٍ الْخُدْرِىِّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَنْ رَأَى مِنْكُمْ مُنْكَرًا فَلْيُغَيِّرْهُ بِيَدِهِ فَإِنْ لَمْ يَسْتَطِعْ فَبِلِسَانِهِ فَإِنْ لَمْ يَسْتَطِعْ فَبِقَلْبِهِ وَذٰلِكَ أَضْعَفُ الْاِيمَانِ».

**220.** აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ბოროტებას დაინახავს, ის ხელით გამოასწოროს. ამის ძალა თუ არ ეყოფა, ენით სცადოს გამოსწორება. ამის ძალაც თუ არ ეყოფა, გულით გაუწიოს წინააღმდეგობა, ეს რწმენის ყველაზე სუსტი მდგომარეობაა.“* (მუსლიმი, იმანი, 78. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი, 11; ნესაი, იმანი, 17).



٢٢١. عَنِ النُّعْمَانَ بْنِ بَشِيرٍ رَضِي اللّٰهُ عَنْهُمَا عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَثَلُ الْقَائِمِ فِى حُدُودِ اللّٰهِ وَالْوَاقِعِ فِيهَا كَمَثَلِ قَوْمٍ اسْتَهَمُوا عَلَى سَفِينَةٍ فَأَصَابَ بَعْضُهُمْ أَعْلَاهَا وَبَعْضُهُمْ أَسْفَلَهَا فَكَانَ الَّذِينَ فِي أَسْفَلِهَا إِذَا اسْتَقَوْا مِنَ الْمَاءِ مَرُّوا عَلَى مَنْ فَوْقَهُمْ فَقَالُوا: لَوْ أَنَّا خَرَقْنَا فِي نَصِيبِنَا خَرْقًا وَلَمْ نُؤْذِ





مَنْ فَوْقَنَا فَإِنْ يَتْرُكُوهُمْ وَمَا أَرَادُوا هَلَكُوا جَمِيعًا وَإِنْ أَخَذُوا عَلَى أَيْدِيهِمْ نَجَوْا وَنَجَوْا جَمِيعًا».

**221.** ნუმან იბნ ბეშირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰის დადგენილი საზღვრების დამცავთა და ამ საზღვრების დამრღვევთა საქციელი იმ საზოგადოების მდგომარეობას ჰგავს, რომელიც გემში ჩასასხდომად წილს ჰყრიან. იმათგან ერთ ნაწილს გემის ზედა, მეორე ნაწილს კი ქვედა სართული შეხვდება. ქვედა სართულზე მოხვედრილებმა წყლის ასაღებად ზედა სართული უნდა გაიარონ. ქვემო სართულზე მცხოვრებლები ამბობენ:*

*„ჩვენ წილხვედრ ადგილზე ნახვრეტს თუ გავაკეთებთ, ზემო სართულზე მაცხოვრებლებს აღარ შევაწუხებთ.*

*თუკი ზემო სართულის მობინადრეები ამ სურვილის შესრულებაში ქვემო სართულში მყოფებს ნებას დართავენ, ყველა ერთად განადგურდება. თუკი ამის გაკეთებაში ხელს შეუშლიან, თავიანთ თავსაც იხსნიან და სხვებსაც გადაარჩენენ.“* (ბუხარი, შირქეთი, 6; შეჰადეთი, 30. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი, 12.).



٢٢٢. عَنْ حُذَيْفَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«وَالَّذِي نَفْسِي بِيَدِهِ لَتَأْمُرُنَّ بِالْمَعْرُوفِ وَلَتَنْهَوُنَّ عَنِ الْمُنْكَرِ أَوْ لَيُوشِكَنَّ اللّٰهُ أَنْ يَبْعَثَ عَلَيْكُمْ عِقَابًا مِنْهُ ثُمَّ تَدْعُونَهُ فَلَا يُسْتَجَابُ لَكُمْ».

**222.** ჰუზეიფეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ვფიცავ უზენაეს ალლაჰს: ან სიკეთეს ბრძანებთ, ბოროტებას აკრძალავთ; ან გამჩენი ღმერთი უახლოეს დროში სასჯელს*





*მოგივლენთ, შემდეგ ალლაჰს თუ შეევედრებით, თქვენი ვედრება შესმენილი არ იქნება."* (თირმიზი, ფითენი, 9/2169).



٢٢٣. قَالَ أَبُو بَكْرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ بَعْدَ أَنْ حَمِدَ اللّٰهَ وَأَثْنَى عَلَيْهِ:

يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنَّكُمْ تَقْرَءُونَ هٰذِهِ الْآيَةَ وَتَضَعُونَهَا عَلَى غَيْرِ مَوَاضِعِهَا:

﴿عَلَيْكُمْ اَنْفُسَكُمْ لَا يَضُرُّكُمْ مَنْ ضَلَّ اِذَا اهْتَدَيْتُمْ﴾

قَالَ عَنْ خَالِدٍ وَإِنَّا سَمِعْنَا النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«إِنَّ النَّاسَ إِذَا رَأَوُا الظَّالِمَ فَلَمْ يَأْخُذُوا عَلَى يَدَيْهِ أَوْشَكَ أَنْ يَعُمَّهُمُ اللّٰهُ بِعِقَابٍ»

وقَالَ عَمْرٌو عَنْ هُشَيْمٍ: وَإِنِّي سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«مَا مِنْ قَوْمٍ يُعْمَلُ فِيهِمْ بِالْمَعَاصِي ثُمَّ يَقْدِرُونَ عَلَى أَنْ يُغَيِّرُوا ثُمَّ لَا يُغَيِّرُوا إِلَّا يُوشِكُ أَنْ يَعُمَّهُمُ اللّٰهُ مِنْهُ بِعِقَابٍ».

223. ერთ დღეს, ალლაჰის ქება-დიდების შემდეგ, აბუ ბაქრმა ასე თქვა:

„ადამიანებო! ამ აიათს რომ წაიკითხავთ, მცდარად იგებთ:

***„...ირწმუნეთ! მხოლოდ თქვენ თავზე აგებთ პასუხს. ზიანს ვერ მოგაყენებს, ვინც ამცდარია ჭეშმარიტებას, თუკი თქვენ ადგახართ სწორ გზას...."*** (სურა მაიდე, აიათი 105).

მაგრამ შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანები უსამართლოს რომ დაინახავენ და ხელს არ შეუშლიან, (უსამართლობას თუ არ დააბრკოლებენ) ახლოა, ის დრო როცა ალლაჰი მათ საყოველთაოდ დასჯის."*

ამრის გადმოცემით, აბუ ბაქრმა ალლაჰის შუამავლის შემდეგი ნაბრძანები წარმოთქვა:





*„თუ საზოგადოებაში ცოდვებს სჩადიან და ისინი თავიანთი შესაძლებლობების ფარგლებში ამას ხელს არ შეუშლიან, ალლაჰი უახლოეს დროში მათ საყოველთაო სატანჯველს მოუვლენს.“* (აბუ დავუდი, მელაჰიმი, 17/4338, თირმიზი, 8; თეფსირი, 5/17; იბნ მაჯე, ფითენი, 20; აჰმედი, 1, 2, 7, 9).



٢٢٤. عَنْ أَبِي سَعِيدٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا يَحْقِرْ أَحَدُكُمْ نَفْسَهُ» قَالُوا:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ! كَيْفَ يَحْقِرُ أَحَدُنَا نَفْسَهُ؟» قَالَ:

«يَرَى أَمْرًا، لِلّٰهِ عَلَيْهِ فِيهِ مَقَالٌ ثُمَّ لَا يَقُولُ فِيهِ فَيَقُولُ اللّٰهُ عَزَّ وَجَلَّ لَهُ يَوْمَ الْقِيَامَةِ: مَا مَنَعَكَ أَنْ تَقُولَ فِي كَذَا وَكَذَا فَيَقُولُ: خَشْيَةُ النَّاسِ فَيَقُولُ: فَإِيَّايَ كُنْتَ أَحَقَّ أَنْ تَخْشَى».

**224.** აბუ საიდი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„არავინ საკუთარი თავი არ უნდა დაამდაბლოს და შეურაცხმყოფელ მდგომარეობაში არ უნდა ჩავარდეს!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! საკუთარ თავს როგორ დავამდაბლებთ და დავამცირებთ?“

ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„ადამიანი აღმოჩნდება ისეთ მდგომარეობაში, როცა ალლაჰის გამო რაღაცის თქმაა საჭირო, მაგრამ არ იტყვის. ალლაჰი მას განკითხვის დღეს ჰკითხავს:*





*„რამ შეგიშალა ხელი, რომ ამ მდგომარეობაში ხმა არ ამოიღე?*

*ის უპასუხებს:*

*„ადამიანების შემეშინდა!“*

*გამჩენი ღმერთი ბრძანებს:*

*„განა საჭირო არ იყო უპირველესად ჩემი შეგშინებოდა?*“ (იბნ მაჯე, ფითენი, 20; აჰმედი, III, 30, 91).

## განმარტებები:

გამჩენმა ღმერთმა მუსლიმებს სულიერ ძმებზე, საზოგადოებაზე, რომელშიც ცხოვრობს და მთელი სამყაროს მოვლენებზე პასუხისმგებლობა დააკისრა. ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ თითოეულ ჩვენგანს ცხვრის ფარის მწყემსის მსგავსი პასუხისმგებლობა გვაკისრია, ამის გამო ჩვენს ხელქვეითებზე, მოვალეობის სფეროზე და შესრულებულ საქმეზე პასუხისმგებელნი ვართ. ესე იგი, ხელმწიფე ვალდებულია, ნებისმიერი თანამემამულე მატერიალური და მორალური ზარალისგან დაიცვას.

ასე, რომ მუსლიმმა მხოლოდ საკუთარ თავზე არ უნდა იფიქროს და სხვა ადამიანებსაც სიკეთისკენ უნდა მოუწოდოს ამავდროს უნდა ეცადოს ისინი შეცდომებისგან დაიცვას.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„მორწმუნე კაცები და მორწმუნე ქალები ერთმანეთის დამხმარენი არიან. უბრძანებენ ერთმანეთს სიკეთეს და უკრძალავენ უკეთურობას...“*** (სურა თევბე, აიათი 71).

***„თქვენა ხართ ყველაზე საუკეთესო თემი, ვინც კი მოვლენილა ხალხთა შორის, ბრძანებთ სასურველს და კრძალავთ საძულველს...“*** (სურა ალი იმრანი, აიათი 110).

აქედან გამომდინარე, ჩვენი რელიგიური მოვალეობაა, ადამიანებს სიკეთის ქმნისა და ბოროტებაზე თავის არიდებისკენ მოვუწოდოთ და ბოროტების ქმნაში ხელიც კი შევუშალოთ. რად-





გან უზენაესმა ალლაჰმა მორწმუნეები ერთმანეთის მეურვეებად დანიშნა. „ქადაგების“ სახელით ცნობილი ეს პასუხისმგებლობა ისლამის ყველაზე დიდ ფარძებს შორის ერთ-ერთია და რწმენის განუყოფელი საფუძველია. ისლამის მრწამსი ამ თვალსაზრისით გამჩენი ღმერთის სახელს უფრო მეტად ამ მიმართულებით ამაღლებს. ეს პასუხისმგებლობა თითოეული ინდივიდზე მოდის შესაძლებლობის მიხედვით. ამასთან ერთად ხელმძღვანელებსა და სწავლულებს უფრო მეტი პასუხისმგებლობა აკისრიათ.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„რომელთაც ჩვენ მივმადლით ამ ქვეყანაზე ბატონობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს, ბრძანებენ სიკეთის კეთებას და კრძალავენ უკეთურობას. უეჭველად, ყოველი საქმის აღსასრული ალლაჰთან მიიქცევა.“*** (სურა ჰაჯი, აიათი 41).

ხელმძღვანელობით, ლიდერობით ჩვენი საზოგადოების მოვალეობაა ადამიანებს ვასწავლოთ სიკეთე და სწავლულები გავხადოთ. რადგან ისე, როგორც არსებობს საკითხები, რომლებიც ყველამ იცის, ასევე არსებობს ისეთი თემებიც, რომლებიც ჩვეულებრივი ადამიანებისთვის უცნობია. ხოლო ადამიანის გამოსწორების მცდელობა ცოდნის მიწოდების გარეშე სწორი არ არის. ამის გამო გამჩენი ღმერთი ასე ბრძანებს:

***„(ო, მორწმუნენო!) და იყოს ხალხი თქვენგან სიკეთისკენ მომწოდებელი, მბრძანები მოსაწონისა და უკეთურების აღმკვეთი, და სწორედ, ეგენი არიან ნეტარნი“*** (სურა ალი იმრანი, აიათი 104).

აიათიდან გასაგებია, რომ სიკეთის ქმნის ქადაგება აუცილებელია. ისლამური საზოგადოება ვალდებულია, ეს მოვალეობა აღასრულოს. თუ ამ მოვალეობას არ აღასრულებს, ის დანაშაულს ჩაიდენს.

ალლაჰის შუამავალი სიკეთის ბრძანებას ისეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, რომ როცა თავის თანამიმდევრებთან ხელშეკრულებას აფორმებდა, ყველა მუსლიმისთვის რჩევის მიცემას, გულწრფელად მოქმედებას პირობად უწესებდა. ჯერირ იბნ აბდულლაჰი გადმოგვცემს:





„შუამავალს შევუთანხმდი, რომ სრულყოფლად ვილოცავდი, ზექათს წესისამებრ გადავიხდიდი და ყველა მუსლიმს რჩევას მივცემდი.“ (ბუხარი, იმანი, 42; მევაქითი, 3; ზექათი, 2; მუსლიმი, იმანი, 97-98; ნესაი, ბეიათი, 6, 17)

უბადე იბნ სამითი ასე გადმოგვცემს:

„ჩვენ ალლაჰის შუმავალს შევუთანხმდით, რომ სირთულესა და სიადვილეში, სიხარულისა და მწუხარების დროს მას მოვუსმენდით და დავემორჩილებოდით, ხელმძღვანელების საქმეებში არ ჩავერეოდით მანამ, სანამ ისინი არ ჩაიდენდნენ აშკარად ურწმუნოებად ჩათვლილ საქმეებს, სადაც უნდა ვყოფილიყავით, სიმართლეს ვიტყოდით და არ შეგვეშინდებოდა ალლაჰის გამო გასაკიცხავის გაკიცხვა.“ (ბუხარი, აჰქამი, 42; მუსლიმი, იმარე, 41; მუსლიმი, იმარე, 41; ნესაი, ბეიათ, 1, 2, 3, იბნ მაჯე, ჯიჰადი, 41).

ალლაჰის შუამავალი ადამიანებს, რომლებიც ეუბნებოდნენ, რომ იძულებული იყვნენ გზის პირას მსხდარიყვნენ, ავალებდა სიკეთის ბრძანებასა და ბოროტებაზე თავის არიდებას. (იხ. ბუხარი, მეზალიმი, 22; ისთიზანი, 2; მუსლიმი, ლიბასი, 114; აბუ დავუდი, ედები, 12).

ყველაფერი ეს ქადაგების, შარიათის ბრძანებებისა და აკრძალვების დიდი მნიშვნელობის მაჩვენებელია.

**პირველი ჰადისი** გვამცნობს, რომ ყველა მუსლიმი ვალდებულია ერთი აიათი ან ერთი ჰადისიც რომ იყოს, ასწავლოს იმ ადამიანებს, ვინც ისინი არ იცის. ყველა მუსლიმმა რაღაც მაინც იცის, ისლამისგან შორს მდგომ ადამიანებს კი არაფერი ეცოდინებათ. ასე, რომ მუსლიმმა, ცოტა იქნება თუ ბევრი რელიგიის შესახებ ცოდნა სხვა ადამიანებს უნდა გადასცეს.

**მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი მუსლიმებს ამცნობს, რომ ისინი გაიმარჯვებენ, ძალიან ბევრ სამხედრო ნადავლს ჩაიგდებენ ხელთ, გამდიდრდებიან, მიწებს მოიმატებენ და გაძლიერდებიან, მაგრამ შუამავალს ერთი საკითხი აღელვებს, ადამიანები მატერიალურ კეთილდღეობას რომ აღწევენ და ძლიერდებიან, ამქვეყნიურობისადმი მათი მიდრეკილება იზრდება და შეიძლება მათი რწმენა შესუსტდეს. ასეთ შემთხვევაში ქადაგების მოვალეობას უგულებელყოფენ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ სხვა ჰადისში ასე გვამცნობს:

*„მანამ, სანამ თქვენ ორი სიმთვრალე არ მოგერევათ, ალლაჰისგან მოვლენილ ჭეშმარიტ რწმენას მიჰყვებით. ესენია უმეცრების სიმთვრალე და ამქვეყნისადმი გადაჭარბებული სიყვარულით სიმთვრალე. თქვენ სიკეთეს ბრძანებთ, ბოროტებას ხელს შეუშლით და ალლაჰის გზაზე იბრძოლებთ, მაგრამ როცა თქვენში ამქვეყნის სიყვარული გამომჟღავნდება სიკეთეს აღარ ბრძანებთ, ბოროტებას ხელს აღარ შეუშლით და ალლაჰის გზაზე ბრძოლას უარყოფთ. იმ დროს ღვთის წიგნსა და სუნნეთზე მოსაუბრენი, მათი გადმომცემნი იმ ანსარებსა და მუჰაჯირებს დაემსგავსებიან, ვინც ისლამი პირველებმა ირწმუნეს.“* (ჰეისემი, VII, 271; აბუ ნუაიმი, ჰილიე, VIII, 49).

ალლაჰის შუამავალი მიანიშნებს: როცა ყველა ამქვეყნიურობითაა მთვრალი, ღვთისმოშიშობას ძალიან დიდი მნიშვნელობა აქვს, ასეთ დროს მუსლიმებმა უფრო მეტად უნდა ეცადონ ისლამის შესაბამისად მოიქცნენ და ის უფრო მეტად უქადაგონ ადამიანებს. ასეთ დროს სიკეთის მოწოდება, ბოროტებისთვის ხელის შეშლა მორწმუნეების უმთავრესი მოვალეობაა. ცხადია, ასეთ დროს წარმატების მიღწევა რთული საქმეა, თუ უეჭველია, რომ სირთულის შესაბამისად ჯილდოც დიდია. ალლაჰის შუამავალი რთულ დროებში ისლამის მქადაგებელ და ადამიანებისთვის სიკეთის მომწოდებელ პიროვნებებს უმახარობლებს, რომ ისინი ისეთ მადლს მოიპოვებენ, როგორსაც ისლამის პირველი ამღიარებელი ანსარები და მუჰაჯირები.

ქადაგების მოვალეობის შემსრულებლებმა გარკვეული პირობები უნდა დაიცვან. სწორი არ არის ადამიანებზე, რომლებმაც რწმენის შესახებ არაფერი იციან, მცდარი ცნობების მიწოდება. რელიგიის სახელით მოსაუბრე ადამიანმა ალლაჰის შუამავლის სახელით ტყუილები არ უნდა თქვას. ვინც ალლაჰის შუამავალს მიაწერს ნათქვამს, რომელიც მას სინამდვილეში არ ეკუთვნის, თავისთვის ჯოჯოხეთს გაიმზადებს. ჰადისში სასტიკი გაფრთხილებაა: *„ჯოჯოხეთისთვის გაემზადოს“*. ეს ამავდროულად ალლაჰის შუამავლის შესახებ ტყუილის მთქმელთა წყევლა და





საკუთარი თავის ცეცხლში გადამგდები, სულელი ადამიანების დაცინვის მნიშვნელობის მატარებელიცაა.

ნათელია, რომ რელიგიის მცოდნე ადამიანების მოვალეობა შარიათით დაშვებულის ბრძანება და აკრძალულის აკრძალვა. საკითხში, რომელიც განსჯის საგანია და ის ყველასთვის ცნობილია, ნებისმიერ მუსლიმს შეუძლია წესისამებრ ჩაერიოს, მაგრამ ბრძანებები და აკრძალვები საზოგადოებრივ საკითხს თუ შეეხება, ეს მოვალეობა მხოლოდ სწავლულებმა უნდა შეასრულონ. მათაც ბრძანებისა და აკრძალვის მიღება შეუძლიათ იმ საკითხზე, რაშიც ერთსულოვანი არიან, მაგრამ იმ საკითხებს, რაზეც ვერ თანხმდებიან, არ ეხებიან.

ადამიანებმა, რომლებიც სიკეთეს ბრძანებენ და ბოროტებას კრძალავენ, ისლამის ქადაგების მეთოდი კარგად უნდა იცოდნენ. ვინაიდან დელიკატურობას, კარგ ქცევას, ტკბილ საუბარს, ადამიანებზე თანაგრძნობით მოპყრობას და სხვა მსგავს საყოველთაო პატივისცემას დიდი მნიშვნელობა აქვს.

**მესამე ჰადისში** მითითებულია, რომ მუსლიმებმა ბოროტებაზე თვალი არ უნდა დახუჭონ. მუსლიმმა ბოროტების გამოსწორებას ხელით, თუ ამის ძალა არ ეყოფა, ენით უნდა შეეცადოს, თუ ამის ძალაც არ ეყოფა, სულ მცირე, გულით მაინც უნდა დაგმოს. ადამიანმა, რომელსაც ბოროტებისა და ცოდვის საწინააღმდეგოდ არაფრის გაკეთება არ შეუძლია, ის გულით მაინც უნდა დაგმოს და მას ისე არ უნდა შეხედოს, როგორც ნორმალურ მოვლენას. მეორე მხრივ, ღმერთს უნდა ევედროს ბოროტების მოსპობა. ეს რწმენის ყველაზე სუსტი გამოვლინებაა. ადამიანი ამასაც რომ არ გააკეთებს, რწმენას საფრთხეში ჩააგდებს, მისი გული ურწმუნოთა გულს დაემსგავსება.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადრე ალლაჰის მოვლენილ ყველა შუამავალს თავისი მიმდევრებისგან აუცილებლად ჰყავდა დამხმარე ამხანაგები. ისინი მათი სუნნეთის მიხედვით მოქმედებდნენ, მათ ბრძანებებს ასრულებდნენ. მათ შემდეგ ისეთი თაობები მოვიდა, რომ ხალხს იმას ეუბნებოდნენ, რასაც შუამავლები არ აკეთებდნენ, რაც მათთვის*





*ნაბრძანები არ იყო. ვინც ამ საზოგადოებას ხელით შეეწინააღმდეგება, მორწმუნეა. ვინც მათ ენით შეეწინააღმდეგება ისიც მორწმუნეა. ვინც მათ გულით შეეწინააღმდეგება ისიც მორწმუნეა. დანარჩენებს კი მუხუდოს მარცვლისოდენა რწმენაც არა აქვთ გულში.*“ (მუსლიმი, იმანი, 80).

ბოროტების წინააღმდეგ გულის მდგომარეობა ძალიან მნიშვნელოვანია. ამის საჩვენებლად ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„როცა ვინმე ბოროტებას სჩადის, ამის შემხედვარე ადამიანი (თუკი არაფერი შეუძლია) მას ენითა და გულით მაინც სამარცხვინოდ თუ ჩათვლის, ისე ჩაითვლება თითქოს ის, ამ ბოროტების მოწმე არ ყოფილა. ხოლო ადამიანი, რომელიც ამ ბოროტებას არ შესწრებია, მაგრამ მის შესახებ გაიგო და კმაყოფილი დარჩა, ამ ბოროტების მოწმედ ითვლება.*“ (აბუ დავუდი, მელჰამი, 17/4345).

ამ საკითხთან დაკავშირებით კიდევ ერთი ძალიან საყურადღებო ჰადისია:

„უზენაეს *ალლაჰმა ერთ ერთ ანგელოზს უთხრა:*

*„ის ქალაქი ხალხს თავზე დაამხე!*“

*ანგელოზმა:*

*„იქ ერთი ადამიანია, რომელიც ერთი წამითაც კი არ აგჯანყებია.“*

*ღმერთმა:*

*„ქალაქი მასაც და სხვებსაც თავზე დაამხე! რადგან (სხვების ნამოქმედარ ბოროტებაზე) მისი სახე არასდროს არც შეტოკებულა (ალლაჰის გამო ისინი არ შეუძულებია).“* (აბუ დავუდი, მელაჰიმი, 17/4345).

**მეოთხე ჰადისში** ქადაგების დიდ მნიშვნელობაზე და მის უგულებელყოფის შემთხვევაში, მთელი საზოგადოების ზიანზეა საუბარი.

ბოროტი ადამიანების მიერ ჩადენილი შეცდომებისა და ცოდვების გამო, ხმელეთსა და წყალში უზნეობა იჩენს თავს. გამ-





ჩენი ღმერთი ბოროტების გამო უბედურებებს მოავლენს. ამის შედეგად კი ამქვეყნიურ ცხოვრებას ზიანი მიადგება. მორწმუნეები ამ ბოროტებებს ხელს თუ არ შეუშლიან, დედამიწაზე მცხოვრები ადამიანები დაზარალდებიან. მაგრამ, მუსლიმები თუ გამოვლენ, სიკეთეს გაავრცელებენ და ბოროტებას მოსპობენ, თავიანთ თავსაც და სხვა ადამიანებსაც განადგურებისგან იხსნიან.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ხოლო, როცა მათ დაივიწყეს ის, რასაც ჩავაგონებდით, გადავარჩინეთ ჩვენ, რომელნიც აღუკვეთდნენ ცუდს. და ისინი, რომელთაც შესცოდეს, დავსაჯეთ სასტიკი სასჯელით იმისთვის, რომ არასწორ გზაზე იდგნენ.“*** (სურა ელრაფი, აიათი 165).

ასეთად ბოროტებისთვის ხელის შეშლას ადამიანები ხსნასთან მიჰყავს. ქადაგების მოვალეობის უარყოფა კი უსამართლოების სასჯელისგან წილის მიღების მიზეზი ხდება.

**მეხუთე ჰადისში** კი მოცემულია იმის მძიმე შედეგი, როცა ისე მოიქცევი თითქოს ბოროტება არ გენახოს. ცოდვებისთვის სატანჯველის მომვლინებელი ღმერთი, ჩვენი ჩადენილის გამო, საიქიოში მისაღები სასჯელის ერთ ნაწილს ამქვეყნადვე მიგვაღებინებს. ამგვარად სურს, რომ მისი მონა-მსახურები შეცდომებს მიხვდნენ და სწორ გზას დაადგნენ. ეს კი კეთილ თუ ბოროტ ადამიანებს, ყველას ზიანს აყენებს. თავზე უბედურება რომ დაატყდებათ, ალლაჰს ევედრებიან, მაგრამ, იმის გამო, რომ საქმე უკვე ჩავლილია, ვედრებები არ შეისმინება.

შიმშილობა, გვალვა, ბუნებრივი კატაკლიზმები, უსამართლობა და ბოროტი ადამიანების საზოგადოებაზე თავდასხმა ხალხზე თავს-დამტყდარი საყოველთაო უბედურებებია. ესენი განადგურებისა და ნგრევის მიზეზი ხდება. საზოგადოებები, რომლებიც სიკეთის ბრძანებისა და ბოროტების აკრძალვის მოვალეობას უგულებელყოფენ, ამ უბედურებებს იმსახურებენ.

ალლაჰის შუამავალი ებრაელების, რომლებმაც ქადაგების მოვალეობაზე უარი თქვეს, ღვთიურ სასჯელზე ასე გადმოგვცემს:





*„ებრაელების პირველი წახდენა ასე დაიწყო. ერთმა პიროვნებამ დაინახა ადამიანი, რომელიც ბოროტებას ჩადიოდა და გააფრთხილა:*

*„ამხანაგო! ალლაჰის გეშინოდეს და ამგვარი ქმედება შეწყვიტე! რადგან შენ მაგის გაკეთების ნება არა გაქვს!" მეორე დღეს ის კაცი კვლავ ანალოგიურად იქცეოდა, მაგრამ, იმისათვის, რომ მასთან ერთად ჭამა-სმა და დაჯდომა შესძლებოდა, აღარ გააფრთხილა. აი, მაშინ უზენაესმა ალლაჰმა მათი გულები ერთმანეთისას დაამსგავსა."*

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ეს აიათი წაიკითხა:

***"ურწმუნონი, რომელნიც არიან ისრაილის შვილთა შორის, დაწყევლილი არიან დავუდის და ღისას, მარიამის შვილის პირით. ეს იმისათვის, რომ ურჩნი იყვნენ და ზღვარს გადადიოდნენ, ისინი არ უკრძალავდნენ ერთმანეთს ცუდ საქმიანობას. რაოდენ საზიზღრობაა ის, რასაც ისინი სჩადიოდნენ! დაინახავ შენ : მათგან უმეტესი მეგობრად აიყვანს, რომელნიც ურწმუნონი არიან. რაოდენ ცუდია ის, რაც მათ საკუთარი თავისთვის წაიმძღვარეს, და რომ ალლაჰი განურისხდა მათ და ტანჯვაში დარჩებიან ეგენი სამუდამოდ. მათ რომ ერწმუნათ ალლაჰი და შუამავალი და რაც გარდმოევლინა მას, ხომ არ აიყვანდნენ მეგობრებად მათ. მაგრამ გზასამცდარია მათგან უმეტესი".*** (სურა მაიდე, აიათები 78-81).

ამის შემდეგ კი შუამავალმა სიტყვები შემდეგნაირად დაასრულა:

*„თქვენც ან ერთმანეთს კარგ რამეებს ურჩევთ, ბოროტებას მოარიდებთ, უსამართლობას ხელს შეუშლით, ან უდიდესი ალლაჰი თქვენს გულებს ერთმანეთს დაამსგავსებს. ისევე დაგწყევლის, როგორც ებრაელები დაწყევლა."* (იხ. აბუ დავუდი, მელაჰიმი, 17/4336; თირმიზი, თეფსირი 5/6, 7; ბეიჰაქი, ეს-სუნენულ ქუბრა, X, 93).

**მეექვსე ჰადისში** მოყვანილია აიათი, ადამიანები რომელთაც ამ საფრთხის დანახვა არ უნდათ, მცდარად განმარტავენ:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მხოლოდ თქვენ თავზე აგებთ პასუხს. ზიანს ვერ მოგაყენებს, ვინც ამცდარია ჭეშმარიტებას, თუკი თქვენ ადგახართ სწორ გზას. თქვენ, ყველანი***





***ალლაჰთან მიიქცევით. მაშინ გაცნობებს თქვენ იგი, რასაც სჩადიოდით.“*** (სურა მაიდე, აიათი 105).

ზოგი ადამიანი ამ აიათს მცდარად იგებს „თქვენ საკუთარი თავი გამოასწორეთ, სხვები თქვენ არ გეხებათ“. სინამდვილეში კი მუსლიმმა მუსლიმებს უნდა უქადაგოს, ყველა მოვალეობა უნაკლოდ აღასრულონ. ამათ შორის ქადაგების მოვალეობასაც დიდ ადგილი უკავია. მუსლიმები თავიანთ თავზე დაკისრებულს რომ აღასრულებენ, პასუხისმგებლობისგან თავისუფლდებიან და სხვების შეცდომების გამო აღარ განისჯებიან. რადგან არავინ განისჯება სხვისი ცოდვის გამო. მაგრამ ქადაგების მოვალეობას თუ უგულებელყოფენ, აბუ ბაქრის გადმოცემული საფრთხის წინაშე აღმოჩნდებიან. როცა სხვები ცოდვებს სჩადიან და ისინი, მიუხედავად შესაძლებლობისა, ამას მშვიდად უყურებენ და არაფერს აკეთებენ, გამჩენი ღმერთი მათ აუცილებლად მოუვლენს საყოველთაო სასჯელს.

ასჰაბი სებთის მდგომარეობა ამის თვალსაჩინო მაგალითია.

ასჰაბი სებთი, რომელიც ებრაელების წარმომადგენელი იყო, წითელი ზღვის სანაპიროზე, ეილეს დასახლებაში ცხოვრობდა. მიუხედავად იმისა, რომ შაბათ დღეს დასვენება და ღვთისმსახურება ევალებოდა, მაინც თევზაობდა. რადგან შაბათ დღეს თევზები ბლომად იყო. თევზები ამ დღეს იმიტომ ჩნდებოდნენ ღიად, რომ იცოდნენ ამ დღეს მათ მეთევზეები არ შეეხებოდნენ. სხვა დღეებში კი თევზი ცოტა იყო. ამ ხალხმა ალლაჰის ბრძანება არაფრად ჩათვალა. იმის გამო, რომ შაბათს ბლომად თევზის მონადირება შეიძლებოდა, ამ დღეს თევზაობა დაიწყეს.

რაღაც დროის შემდეგ ხალხი ორ ჯგუფად გაიყო:

1. აკრძალვის დამრღვევ ცოდვილებად;

2. მორწმუნე, სიკეთის მოყვარე ადამიანებად. მაგრამ მცირერიცხოვნობის გამო, მეამბოხეებზე მათი სიტყვა არ ჭრიდა, მათ ველარ აფერხებდნენ.

ბოლოს კარგებიც ორ ჯგუფად გაიყო:





1. ადამიანები, რომლებიც ცდილობდნენ ცოდვილებისთვის ხელის შეშლას, მათ რჩევებს აძლევდნენ და ყველა ღონეს ხმარობდნენ მათ შესაჩერებლად, საბოლოოდ უიმედობამ შეიპყრო, ხელი ჩაიქნიეს და ქადაგების მოვალეობაზე უარი თქვეს.

2. მორწმუნეები, რომლებიც ყველა სიძნელისა და ტანჯვის მიუხედავად, რჩევებს აძლევდნენ, უქადაგებდნენ ხალხს, რომლებიც ყურს არ უგდებდნენ. ასეთი თავგანწირული ადამიანების რიცხვი ძალიან მცირე იყო.

უიმედობაში ჩავარდნილი, ქადაგებაზე უარის მთქმელი ადამიანები მათ ეუბნებოდნენ:

„თავს ტყუილად რატომ იღლით, რჩევებს ტყუილად რატომ იძლევით? ამ ცოდვილებს თქვენი სიტყვა არ ესმით, რამდენჯერ ვუთხარით, არ ისმენენ." რიცხობრივად მცირე ღვთისმოსავები ამ რჩევებით არ ტყუვდებოდნენ, საიქიო განსასჯელზე ფიქრობდნენ და ქადაგებას აგრძელებდნენ.

აიათში ეს მდგომარეობა ასეა გადმოცემული:

***„და აკი, იკითხეს ზოგიერთმა მათგანმა: „რისთვის შეაგონებთ ხალხს, რომელსაც ამოწყვეტს ალლაჰი ან დასჯის სასტიკად?!" მიუგეს: „თავის გამართლებისთვის თქვენი ღმერთის წინაშე, და ეგების თავი დაიცვან ცოდვისგან."*** (სურა ელრაფი, აიათი 164).

შემდეგში მქადაგებლებმა, სხვებზე გადახდენილი უბედურება თავადაც რომ არ დატყდომოდათ თავს, მათ შორის კედელი აღმართეს. კედლის მეორე მხარეს ხმები რომ მიჩუმადდა, ნახეს რომ ერთ ღამეში ყველა ადამიანი მაიმუნად გადაქცეულიყო! სატანჯველისგან გათავისუფლებულები ნათესავებს ვერ ცნობდნენ. დასჯილი უბედურები ნათესავების გვერდით ერთხანს საცოდავად დადიოდნენ. ნათესავები როცა ეუბნებოდნენ:

„თქვენ ხომ გაგაფრთხილეთ?"

ამ დროს ცხარე ცრემლებს აფრქვევედნენ და თავს აქნევდნენ.





სამი დღის შემდეგ მაიმუნად გადაქცეული ყველა ადამიანი მოკვდა.

ყურანის ზოგი კომენტატორი ამბობს:

„ისინი, ვინც აკრძალულ დღეს არ თევზაობდნენ, მაგრამ ამ ბრძანებაზე დაუმორჩილებლებს არ აფრთხილებდნენ, ისინიც მათთან ერთად მაიმუნებად იქცნენ."ამ საკითხთან დაკავშირებით ყველაზე სასტიკი გაფრთხილება აიათში შემდეგია:

***„ჩვენ ვქმენით ეს თვალსაჩინოებად თანამედროვეთათვის და მომავალი თაობებისთვის, და შეგონებად ღვთისმოშიშთათვის."*** (სურა ბაყარა, აიათი 66).

შუამავალ მუსას დროს, როცა ებრაელებმა ხბოს სცეს თაყვანი, ჭეშმარიტების გზას აუცდენელმა მუსლიმებმა ამ ბოროტებას ხელი არ შეუშალეს, შუამავალ მუსას, ამის გამო თავს უბედურების დატყდომის შეეშინდა და ღმერთს მიმართა:

„(ჩემო ალლაჰო!) **ჩვენს შორის უგუნურთა ნამოქმედარის (ცოდვის) გამო ჩვენ გაგვანადგურებ?**"

ქვემოთ მოცემული ჰადისიც იგივე მნიშვნელობის მატარებელია:

*„უზენაესი ალლაჰი, საყოველთაოდ ჩადენილი ცოდვების გამო, უდანაშაულოებს არ დასჯის, მაგრამ თუ ადამიანს ცოდვის ჩადენაში ხელის შეშლის ძალა შესწევს და ხელს არ შეუშლის, ის გამონაკლისია."* (აჰმედი, V, 192).

**მეშვიდე ჰადისი** გვახსენებს, რომ ადამიანების შიშით ან მათ წინაშე სირცხვილის გამო, ქადაგების მოვალეობაზე უარი არ უნდა ვთქვათ. ასე მოქცევის შემთხვევაში განკითხვის დღეს ადამიანი დამცირებული იქნება.

გამჩენი ღმერთი ამ საკითხში შუამავლებს მაგალითად გვაჩვენებს და ასე ბრძანებს:

***„რომელნიც უნაკლოდ გადასცემენ ალლაჰის ბრძანებებს და ეშინიათ მისი. არ ეშინიათ არავისი, გარდა ალლაჰისა. და ალლაჰი კმარა ანგარიშმგებად!"*** (სურა აჰზაბი, აიათი 39).





ყურანში გაცხადებულია, რომ ალლაჰის საყვარელი და ალლაჰის მოყვარული, გამორჩეული, მონა-მსახურები მორწმუნეებს რბილად და მოკრძალებულად უნდა მოექცნენ; ურწმუნოების წინააღმდეგ ღირსეულად, გაბედულად, თავის თავში დარწმუნებულად უნდა წარსდგნენ, ალლაჰის გზაზე ყველაფერი მსხვერპლად უნდა გაიღონ, ყველა ღონე უნდა იხმარონ და ამ საკითხში არავის შეძულების არ უნდა შეეშინდეთ. ადამიანების შერცხვენას არ უნდა მოერიდონ, ისლამს უნდა ემსახურონ და არა ადამიანების კმაყოფილების, არამედ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებას უნდა ეცადონ.

გამჩენმა ღმერთმა მორწმუნეებს ისლამის შეუსაბამო მოქმედებების გამოსწორება დაავალა. მორწმუნე, რომელიც რწმენით აკრძალულ საქმეს დაინახავს, სიმართლე უნდა თქვას, უნდა ეცადოს ტყუილს ბოლო მოუღოს. იმის თუ შეეშინდება, ადამიანები შემარცხვენენ ან ზიანს მომაყენებენო და არაფერს იტყვის, განკითხვის დღეს გამჩენი ღმერთი მას ჰკითხავს, მათ სიკეთე რატომ არ ურჩიეო. მორწმუნე, როგორც კი ეტყვის ადამიანების შემეშინდაო, ღმერთი შეახსენებს, ხომ უპირველესად ღმერთის უნდა შეშინებოდა. ამგვარი სამსჯავროს წინაშე წარმდგარ მუსლიმს უეჭველია, საკუთარი თავის შერცხვენის გარდა არაფერი გაუკეთებია.

აბუ საიდ ელ ჰუდრი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი ფეხზე წამოდგა და ხალხს მიმართა:

*„ყურადღებით იყავით! ადამიანების წინაშე შიშის გრძნობამ არავისთან უფლებების შესახებ საუბარზე არ დაგაბრკოლოთ!“*

აბუ საიდმა ამ ნათქვამზე ატირდა და თქვა:

„ღმერთმანი, ცხოვრებაში ზოგი რამ ვნახეთ, მაგრამ შიშის გამო ვერაფერი ვთქვით.“ (თირმიზი, ფითენი, 26/2191; იბნ მაჯე, ფითენი, 20; აჰმედი, III, 5).

ქადაგების მოვალეობის უგულებელმყოფელ მორწმუნეებს გამჩენი ღმერთის გარდა, პასუხს ცოდვილებიც მოსთხოვენ.

ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:





(შუამავლის თანამიმდევრებისგან) გავიგონე: განკითხვის დღეს ერთ ადამიანთან უცნობი კაცი მივა და ხელს მოჰკიდებს. გაოცებული კაცი ჰკითხავს:

„ჩემგან რა გინდა? მე შენ არ გიცნობ!“

უცნობი კი მისი მოდავე გახდება და ეტყვის:

„დედამიწაზე ყოფნისას არ დაინახე, რომ მცდარ და სამარცხვინო საქმეებს ჩავდიოდი, არ გამაფრთხილე, ბოროტების ჩადენაში ხელი არ შემიშალე.“ (მუნზირი, III, 164/3506; რუდანი, ჯემულ ფევაიდ, V, 384)

ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ ქადაგებისას ან ბოროტებაში ხელის შეშლისას უფრო დიდი ბოროტების მიზეზად არ ვიქცეთ. ადამიანი ბოროტების გამოსწორების მიზეზით თავისი ან სხვა ადამიანის მოკვლის მიზეზი, ან არეულობის საბაბი თუ გახდება, გულით გამოსწორების გზა უნდა აირჩიოს. რადგან ადამიანის მიერ საკუთარი თავის შეგნებულად საფრთხეში ჩაგდება, ჩვენი რელიგიის მიხედვით, სწორ საქციელად არ ითვლება.

## 2. ქადაგების ღირსებები

٢٢٥. عَنْ سَهْلِ بنِ سَعْدٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ لِعَلِيٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ:

«فَوَاللّٰهِ لَأَنْ يَهْدِيَ اللّٰهُ بِكَ رَجُلاً وَاحِداً خَيْرٌ لَكَ مِنْ حُمْرِ النَّعَمِ».

**225.** სეჰლ იბნ სადის გადმოცემით, შუამავალმა კეთილშობილ ალის ასე მიმართა:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომ გამჩენი ღმერთი შენი საშუალებით ერთ ადამიანს მაინც თუ შეამეცნებინებს ჭეშმარიტებას, შენთვის ამქვეყნად შენი ყველაზე დიდი განძი, წითელ აქლემებზე, უფრო სასიკეთოა.“* (ბუხარი, ასჰაბუნ ნები, 9; მეღაზი, 38; მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 34; აბუ დავუდი, ილიმი, 10/3661).

٢٢٦. عَنْ عَبْدِ اللّٰهِ بْنِ مَسْعُودٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«نَضَّرَ اللّٰهُ امْرَأً سَمِعَ مَقَالَتِي فَوَعَاهَا وَحَفِظَهَا وَبَلَّغَهَا فَرُبَّ حَامِلِ فِقْهٍ إِلَى مَنْ هُوَ أَفْقَهُ مِنْهُ».

**226.** აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰმა სახე გაუბრწყინოს მათ, ვინც ჩემს სიტყვას გაიგონებს, ლამაზად გაიგებს, დაიზეპირებს და სხვებსაც გადასცემს! უამრავი მცოდნეა, რომელიც თავის ცოდნას მასზე უფრო გამგებიანებს გადასცემს."* (თირმიზი, ილიმი, 7/2685).



٢٢٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ دَعَا إِلَى هُدًى كَانَ لَهُ مِنَ الْاَجْرِ مِثْلُ أُجُورِ مَنْ تَبِعَهُ لَا يَنْقُصُ ذٰلِكَ مِنْ أُجُورِهِمْ شَيْئًا وَمَنْ دَعَا إِلَى ضَلَالَةٍ كَانَ عَلَيْهِ مِنَ الْاِثْمِ مِثْلُ آثَامِ مَنْ تَبِعَهُ لَا يَنْقُصُ ذٰلِكَ مِنْ آثَامِهِمْ شَيْئًا».

**227.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ადამიანს, რომელიც სხვებს ჭეშმარიტებას უქადაგებს, ისევე ეწერება მადლი, როგორც მის მორჩილებას. ეს მდგომარეობა მისი მორჩილების მადლს არაფერს აკლებს. სხვების მაცდუნებელ ადამიანს კი თავისი მორჩილების მსგავსად ეწერება ცოდვა. ეს მდგომარეობა მისი მორჩილების ცოდვებს არაფერს აკლებს."* (მუსლიმი, ილიმი, 16. აგრეთვე იხ აბუ დავუდი, სუნნეთი, 6; თირმიზი, ილიმი, 15; იბნ მაჯე, მუქადდიმე, 14).





## განმარტებები:

გამჩენი ღმერთის მიერ მორწმუნეებისთვის ქადაგების მოვალეობის დაკისრება მისი ადმიანებისადმი სიყვარულისა და უკიდურესი მოწყალების გამოვლინებაა. გამჩენ ღმერთს კაცობრიობისთვის ჭეშმარიტების შემეცნებით სურს, რომ ადამიანებმა მისი ნაწყალობევი სიკეთეებით ისარგებლონ. აქედან გამომდინარე ამ მიზნის განმახორციელებელ მორწმუნეებს ძალიან დიდ ჯილდოს შეჰპირდა.

ქადაგების მოვალეობის ღირსეულობის საჩვენებლად საკმარისია აღვნიშნოთ, რომ ის შუამავლებისთვის განკუთვნილ თვისებათაგანია. თუმცა შუამავლებისთვის ერთგულება, ნდობა, გამჭრიახობა და უბიწოებაც აუცილებელი მახასიათებლებია ქადაგების მოვალეობის შესაბამისად აღსასრულებლად.

გამჩენი ღმერთი ღვთისმოსავი ადამიანების თვისებებზე ასე საუბრობს:

***„დიახაც, რომ ისინი ყველა ერთნაირი არ არიან, ღვთიური წიგნის ხალხში მტკიცე თემიცაა, ღამის საათებში ალლაჰის აიათებს კითხულობენ და სეჯდეს აღავლენენ. მათ სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, უბრძანებენ მოსაწონს და უკრძალავენ უკეთურს. სიკეთის კეთებაში ეჯიბრებიან ერთმანეთს. სწორედ ეგენი არიან საუკეთესოთაგანი.“*** (სურა ალი-იმრანი, აიათები 113-114).

უზენაესი ალლაჰი ყურანში იმ მორწმუნეებზე საუბრობს, ვინც სამოთხის გულისთვის საკუთარი ქონება და სიცოცხლე გაიღეს. ამ ადამიანებს მთელი კაცობრიობის წინაშე აქებს, მათ მომგებიანი ვაჭრობის გამო უმახარობლებს და ამცნობს, რომ ეს ნამდვილად დიდი მოგებაა. გამჩენი ღმერთი გამოხატავს, რომ ეს საყვარელი ადამიანები ალლაჰის გზაზე თავგანწირვით ბრძოლობენ და შემდეგ მათი თვისებების ერთ ნაწილს ასე მოიხსენიებს:

***„მაშ, ახარე მორწმუნეებს! რომელნიც ინანიებენ, თაყვანს სცემენ, ადიდებენ, მარხულობენ, „ქედს იხრიან, სეჯდეს აღასრულებენ“, სიკეთეს მოუწოდებენ და ავს კრძალავენ; და ალლაჰის საზღვრების დამცველებს.“*** (სურა თევბე, აიათი 112).





ძვირფასმა ლოყმანმაც შვილს ურჩია, რომ ქადაგება მნიშვნელოვანი მოვალეობაა და ამ გზაზე გადატანილი წვალების მოთმინებაა საჭირო.

**პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ერთი ადამიანისთვისაც რომ იქცე ჭეშმარიტების შემეცნების საბაბად ეს უფრო დიდი ფასეულობაა ვიდრე მთელი ამქვეყნიური სიმდიდრე.

ალლაჰის შუამავალმა ეს სიტყვები კეთილშობილ ალის უთხრა მაშინ, როცა დროშა გადასცა და ჰაიბერის დასალაშქრად გაგზავნა. ეს ნიშნავს, რომ ადამიანებსა და ისლამს შორის დაბრკოლებების გადალახვა, მათთვის ჭეშმარიტების შემეცნების საშუალებად ქცევის მადლსა და ჯილდოს ვერავითარი ამქვეყნიური ქონება ვერ გამოისყიდის, იმდენად ფასეულია. რადგან ამქვეყნად არსებული ყველაფერი და თვით ეს ქვეყანაც წარმავალია. ის ისევე სწრაფად გაქრება, როგორც ზაფხულის ღრუბელი. თუმცა რწმენა და ჭეშმარიტება მარადიულია, ჯილდოც ჩვენ საიქიოში ბედნიერებისთვის გვეყოფა. ამქვეყნიური მოგებები, უსამართლოდ მოხმარების შემთხვევაში, ადამიანის სიშმაგის, სისულელის შედეგად ჯოჯოხეთში მოხვედრის მიზეზად შეიძლება იქცეს. ჭეშმარიტება კი ადამიანს ამქვეყნიურ და საიქიო ბედნიერებას მოაპოვებინებს, მარადიულ სამოთხეში მოახვედრებს.

ჰადისში მოხსენიებული „წითელი აქლემები" იმდროინდელ არაბეთში ყველაზე მეტი სიმდიდრის მაჩვენებელი იყო. შესაძლებელია, რომ ეს სხვა ქვეყნებისთვის სხვა ქონების სახით წარმოვიდგინოთ. ალლაჰის შუამავალმა წითელი აქლემები, ქადაგების ღირსების გამოსახატავად მაგალითად მოიყვანა.

**მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ﷺ ლოცავს იმ ადამიანებს, ვინც მის სიტყვებს გაიგონებს, დაიზეპირებს და მათ სხვასთან მიიტანს. აგრეთვე გვამცნობს *„ალლაჰმა სახე გაუთეთროსო."* შუამავლის ეს ვედრება მორწმუნისთვის რა კარგი მდგომარეობაა.

ქადაგების აღმსრულებელ მონა-მსახურებს გამჩენი ღმერთი აქებს. აიათში ნაბრძანებია:





***„ვინც ალლაჰისკენ მოუხმო, ჰქმნა სიკეთე და თქვა: უეჭველად, მე მუსლიმთაგანი ვარ, განა არის მასზე უკეთესი ვინმე სიტყვით?“*** (სურა ფუსილეთი, აიათი 33).

ჰადისის გაგრძელებაში ალლაჰის შუამავალი ქადაგების საოცრებებისგან ერთ-ერთს ეხება. ადამიანმა შეიძლება აიათი და ჰადისი გაიგონოს, წაიკითხოს, დაიზეპიროს, მაგრამ სწორად ვერ აღიქვას. ადამიანი როცა თავის ცოდნას სხვებს გადასცემს, შეიძლება მათ უფრო კრგად გაიგონ, რადგან ისინი შესაძლოა უფრო გონიერნი იყვნენ. ეს კი იმ ცოდნის უფრო კარგად შეფასებას უზრუნველჰყოფს. როგორც **მესამე ჰადისშია** გადმოცემული, გამჩენი ღმერთი ნაქადაგევის შესაბამისად მოქმედი ადამიანის მიერ მოგებული მადლის ოდენობის მადლს მქადაგებელსაც უწყალობებს. ამგვარად ორივე მოგებული დარჩება.

ენესი ქადაგების ღირსების მაჩვენებელ შემდეგ ჰადისს გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს ბრძანა:

*„გინდათ ერთ ნაწილ ადამიანებზე გამცნოთ? ისინი არც შუამავლები არიან და არც შეჰიდები. მაგრამ განკითხვის დღეს შუამავლებსა და შეჰიდებს, ალლაჰის წინაშე, მათი აგილსამყოფელის შეშურდებათ. ისინი სინათლის ტახტებზე ისხდებიან და მათ ყველა იცნობს.*“

„ისინი ვინ არიან, ალლაჰის შუამავალო?“

*„ისინი არიან ადამიანები, რომლებიც ადამიანებს ღმერთს, ღმერთს კი ადამიანებს შეაყვარებენ. ისინი დედამიწაზე ადამიანებისთვის სიკეთეს ისურვებენ და რჩევებს მისცემენ.*“

„ალლაჰის შუამავალო! ალლაჰს რომ შეაყვარებენ ადამიანებს, გავიგეთ, მაგრამ ადამიანების შეყვარება ღმერთისთვის როგორ იქნება?“

*„ადამიანებს ალლაჰისთვის საყვარელ რამეებს უბრძანებენ, საძულველ რამეებს კი მოარიდებენ. ადამიანები ამას როგორც კი დაემორჩილებიან, ალლაჰი მათ შეიყვარებს.*“ (ბეიჰაქი, სუაბი, 1, 367; ალი ელ მუთთაქი, III, 685-686).

შუამავლის მიზანი იყო მქადაგებელი ადამიანების ფასი და მათი საიქიო ჯილდო ეჩვენებინა. ამ გადმოცემის შემხედვარე არ უნდა ჩავთვალოთ, რომ ეს შუამავლობის საფეხურზე მაღალი საფეხურია. ვინაიდან შუამავლები და შეჰიდები თავიანთ ცხოვრებას ისედაც ქადაგებას უძღვნიან.

აქ საჭიროა, კიდევ ერთ მნიშვნელოვან საკითხზე შევაჩეროთ ყურადღება. ეს ადამიანებისთვის ისლამის ქადაგებისას წესების, მეთოდებისა და დელიკატურობისთვის დიდი ყურადღების მიქცევაა. გამჩენი ღმერთი გვიბრძანებს, რომ მის გზაზე ბრძნულად, გამჭრიახად და ლამაზი რჩევებით ვიქადაგოთ. თუ იძულებული ვიქნებით, ენით ან ხელით ვიბრძოლოთ, ესეც ლამაზი ფორმით უნდა გავაკეთოთ.

მუსლიმმა შარიათის კანონების ბრძანებისას სიყვარულით და ლამაზად უნდა იმოქმედოს, რადგან მას ყველაფრის ყველაზე ლამაზი ფორმით გაკეთება უხდება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„არ არის თანასწორი სიკეთე და სიავე. დახვდი იმით, რომელიც საუკეთესოა. მაშინ იგი, მტრობა, რაც შენსა და მას შორის იყო, გექცევა გულითად მეგობრად.“*** (სურა ფუსილეთი, აიათი 34).

გამჩენი ღმერთი მიგვანიშნებს, რომ ტკბილი სიტყვა უფრო დიდ ყურადღებას იქცევს.

უხეში საქციელი კი ადამიანებს სიძულვილს უჩენს. ამის გამო უზენაეს ალლაჰს შემწყნარებლობა უნდა ვთხოვოთ წყალობად.

გამჩენი ღმერთი შუამავალს ასე მიმართავს:

***„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 159).





ჭეშმარიტების ქადაგების ყველაზე მნიშვნელოვანი და ზემოქმედების მომხდენი მეთოდი სწორად ცხოვრებაა. იმის სწავლება, რასაც თავად აკეთებ, უფრო ადვილიც არის და უფრო ზემოქმედების მომხდენიც. ადამიანები, რომლებიც თავიანთი ნათქვამის საწინააღმდეგოდ მოქმედებენ, განკითხვის დღეს მკაცრად დაისჯებიან. რადგან მიუხედავად იმისა, რომ იცოდნენ, მაინც მცდარად მოქმედებდნენ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ისრას (ცად ამაღლების) ღამეს ადამიანების გვერდით ჩავიარე, რომლებსაც ტუჩები ცეცხლის მაკრატლით ჰქონდათ მოჭრილი.*

*„ჯებრაილ! ისინი ვინ არიან?“ ვკითხე*

*„ისინი შენი მიმდევრებისგან მქადაგებელთა ერთი ნაწილი არიან. მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის წიგნს კითხულობდნენ, ადამიანებს სიკეთეს უქადაგებდნენ, თავად ივიწყებდნენ მას. ჭკუა კიდევ ვერ ისწავლეს!“* (აჰმედი, III, 231, 120, 180, 239; ბეიჰაქი, შუაბი, II, 283. აგრეთვე იხ. ბუხარი, ბედულ ჰალქი, 10; ფითენი, 17; მუსლიმი, ზუჰდი, 51).

სიკეთის მბრძანებელი და ბოროტების ამკრძალავი ადამიანების მიერ ნათქვამის თავდაპირველად მათ მიერ შესრულება, სიტყვის ზეგავლენის თვალსაზრისით, მნიშვნელოვანი და საჭიროა. ადამიანმა პირად ცხოვრებაშიც კი სიმართლის თქმისგან უკან არ უნდა დაიხიოს. ასეთებმა ჯერ სკუთარ თავს უნდა უბრძანონ და აუკრძალონ, შემდეგ უნდა მოსთხოვონ სხვებს ამის გაკეთება და უნდა სწამდეთ, რომ დროთა განმავლობაში თეორია პრაქტიკად იქცევა.

ენესი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალს ვკითხეთ:

„ალლაჰის შუამავალო! სანამ თავად არ გავაკეთებთ, სიკეთე არ უნდა ვბრძანოთ, და სანამ თავად არ ვიტყვით უარს, ბოროტებაც არ უნდა ავკრძალოთ?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თუნდაც არ გააკეთოთ, მაინც ბრძანეთ და ბოროტებისგან შორს რომც არ იდგეთ, მაინც აკრძალეთ!“* (ჰეისემი, VII, 277).

მაგრამ ეს მდგომარეობა მოსაწონი არასდროს არ არის. ეს მხოლოდ ქადაგების დიდი მნიშვნელობის მაჩვენებლი დასტურია. ადამიანმა იმ სიკეთის მიხედვით უნდა იცხოვროს, რომელსაც წუთის წინ ბრძანებდა. წინააღმდეგ შემთხვევაში მისი მდგომარეობა საიქიოში ძალიან სამწუხარო იქნება.

## 3. ისლამზე მსახურების სიყვარული

### ა. სიკეთის გასაღებად ყოფნა

٢٢٨. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ مِنَ النَّاسِ مَفَاتِيحَ لِلْخَيْرِ مَغَالِيقَ لِلشَّرِّ وَإِنَّ مِنَ النَّاسِ مَفَاتِيحَ لِلشَّرِّ مَغَالِيقَ لِلْخَيْرِ فَطُوبَى لِمَنْ جَعَلَ اللّٰهُ مَفَاتِيحَ الْخَيْرِ عَلَى يَدَيْهِ وَوَيْلٌ لِمَنْ جَعَلَ اللّٰهُ مَفَاتِيحَ الشَّرِّ عَلَى يَدَيْهِ».

**228.ზ** ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანებს შორის ისეთებიც არიან, რომლებიც სიკეთის გასაღები და ბოროტების ბოქლომი არიან. ისეთებიც არიან, ბოროტების გასაღები და სიკეთის ბოქლომი რომ არიან. რა ბედნიერნი არიან ადამიანები, რომელთაც ალლაჰმა ხელში სიკეთის გასაღები მისცა! რა ცოდონი არიან ადამიანები, რომელთაც ალლაჰმა ხელთ ბოროტების გასაღები მისცა!“* (იბნ მაჯე, მუქადდიმე, 19; ბეიჰაქი, სუაბი, 1, 455).







٢٢٩. عَنْ أَبِي مُوسَى رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: كَانَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ إِذَا جَاءَهُ السَّائِلُ أَوْ طُلِبَتْ إِلَيْهِ حَاجَةٌ قَالَ:

«اِشْفَعُوا تُؤْجَرُوا وَيَقْضِي اللهُ عَلَى لِسَانِ نَبِيِّهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ مَا شَاءَ».

**229.** აბუ მუსა ელ ეშარის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„(გაჭირვებულების პრობლემების მოგვარების საკითხში) შუამდგომლობა გასწიეთ. ასე ჯილდოს მოიპოვებთ და ალლაჰისა და შუამავლის სურვილს შეასრულებთ.“* (ბუხარი, ზექათი, 21; ედები, 36, 37; თევჰიდი, 31; მუსლიმი, ბირრი, 145. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ედები, 116-117/5135; თირმიზი, ილიმი, 14/2672).



٢٣٠. عَنْ أَبِي مَسْعُودٍ الْأَنْصَارِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: جَاءَ رَجُلٌ إِلَى النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ:

«إِنِّي أُبْدِعَ بِي فَاحْمِلْنِي» فَقَالَ:

«مَا عِنْدِي» فَقَالَ رَجُلٌ:

«يَا رَسُولَ اللهِ أَنَا أَدُلُّهُ عَلَى مَنْ يَحْمِلُهُ» فَقَالَ رَسُولُ اللهِ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَنْ دَلَّ عَلَى خَيْرٍ فَلَهُ مِثْلُ أَجْرِ فَاعِلِهِ».

**230.** აბუ მესუდ ელ ანსარი გადმოგვცემს:

ერთი კაცი შუამავალთან მივიდა და უთხრა:





„ცხენი მომიკვდა, შეგიძლია ერთი ცხენი მომცე?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მეც არ მყავს.“*

იქ მყოფმა ერთმა კაცმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მე შემიძლია ვაჩვენო ადამიანი, რომელიც ცხენს მისცემს.“

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ვინც სიკეთის წინაპირობად იქცევა, ისეთივე მადლს მოიგებს, როგორსაც სიკეთის ჩამდენი ადამიანი.“* (მუსლიმი, იმარე, 133. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ედები, 115; თირმიზი, ილიმი, 14).

## განმარტებები:

სიკეთის გასაღებობას და ბოროტების ბოქლომობას ისლამის ქადაგების და მსახურების მხარე აქვს. ეს ორივე ადამიანს ალლაჰის კმაყოფილებასა და დიდ ჯილდოს მოაპოვებინებს.

ადამიანს ისევე შეუძლია სხვისი ჩადენილი სიკეთისგან ჯილდოს და მადლის მიღება, როგორც თავის მიერ ჩადენილი სიკეთისგან. ერთ ადამიანს არ შეუძლია ყველა სიკეთე თავად ჩაიდინოს. ეს ზოგჯერ არასაკმარისი დროის, ზოგჯერ კი ადამიანის ძალის შემოსაზღვრულობიდან გამომდინარეობს. ასეთ მდგომარეობაში ჭკვიანი მორწმუნე ჭკუით, ენით, კალმით, ცოდნით, ხელით, თანამდებობით ან ქონებით სიკეთის წინაპირობად, გზის მაჩვენებლად იქცევა და ისეთ მადლს მოიგებს, თითქო ეს ქმედებები თავად ჩაედინოს.

მეორე მხრივ, დედამიწაზე სიკეთის და ბოროტების გზებიც მუდამ არსებობს. მორწმუნეებს სიკეთის კარების გაღება და ბოროტების კარების დაკეტვა ევალებათ. ამიტომ ისინი მუდმივად უნდა ეცადონ სიკეთის წინაპირობად იქცნენ და ბოროტებას გასაქანი არ მისცენ.





ამასთან ერთად, სამწუხაროდ, ისეთი ადამიანებიც არსებობენ, ვინც ბოროტების გასაღები და სიკეთის ბოქლომია. ბუნებრივია ისინი მათ მიერ გამოწვეული ბოროტების სიმძიმეს იტვირთავენ.

გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ვინც იშუამდგომლებს კეთილად, მას წილი ექნება მისგან, და ვინც იშუამდგომლებს ბოროტად, მას წილი ექნება მისგან. უეჭველად, ალლაჰს ძალუძს ყველაფერი!“*** (სურა ნისა, აიათი 85).

ამ მდგომარეობაში იმ ადმიანების გამრავლებაა საჭირო, რომლებიც სიკეთის გასაღებები არიან, ხოლო ბოროტების გასაღებების, პირიქით, შემცირებაა საჭირო.

**პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ﷺ, სიკეთის გასაღები ადმიანების შესახებ „რა ბედნიერიო“ გვამცნობს, ხოლო ვინც ბოროტების გასაღებია, იმათზე გვამცნობს, „რა საცოდავიაო“.

ერთი სხვა გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„(თქვენთან მოტანილი) ეს სიკეთე, ერთგვარ ხაზინას ჰგავს. ამ ხაზინას გასაღებები აქვს. რა ბედნიერია ადამიანი, რომელიც სიკეთის გასაღები და ბოროტების ბოქლომია! ხოლო რა საცოდავია ადამიანი, რომელიც ბოროტების გასაღები და სიკეთის ბოქლომია!*“ (იბნ მაჯე, მუქადდიმე, 19).

სიკეთე არის ის, რითაც ალლაჰი კმაყოფილია, ბოროტება კი ის, რაც ალლაჰს სძულს და კრძალავს. ალლაჰი ადამიანით თუ კმაყოფილია, ამ ადამიანს სიკეთის გასაღებად აქცევს. ამგვარი ადამიანის შეხედვისას სულ სიკეთე გახსენდება, სადაც მივა, იმ ადგილზე მასთან ერთად სიკეთეც მიდის. როცა საუბრობს, სასიკეთოს საუბრობს, სიკეთეზე ფიქრობს, მუდამ კეთილ გრძნობებს ატარებს და ეხმარება მათ, ვინც მისგან სიკეთეს ითხოვს. ადამიანს, რომელსაც მუდამ სიკეთის ქმნა სურს, მასთან ერთად მყოფთათვისაც სიკეთის მიზეზია. ხოლო ადამიანი, რომელიც ბოროტების გასაღებია, იმის გამო, რომ მას ძალა ბოროტებისთვის ჰყოფნის, სულ ბოროტებაზე ლაპარაკობს, ბოროტებაზე





ფიქრობს, ბოროტ საქმეებს გეგმავს, ბოროტებს ეხმარება და სადაც მივა, ბოროტება მიაქვს. ბოროტების გავრცელების მსურველი ეს ადამიანი გარშემო მყოფებისთვის სატანჯველია. აქედან გამომდინარე, პირველთან ერთად ყოფნა ადამიანისთვის ბედნიერება, მეორესთან ერთად ყოფნა კი უბედურებაა.

სიკეთის გასაღების ლიდერები შუამავალები არიან. გამჩენი ღმერთი მათ შესახებ ბრძანებს:

***„ჩვენ დავადგინეთ ისინი წინამძღოლებად, რომლებიც ჩვენი ბრძანებით სწორ გზაზე ადგენდნენ. ჩვენ შთავაგონებდით მათ სიქველე ეკეთებინათ, ელოცათ, გაეღოთ ზექათი და ისინი მხოლოდ ჩვენი თაყვანისმცემელნი იყვნენ!“*** (სურა ენბია, აიათი 73).

ყველა მუსლიმმა შუამავლებს უნდა მიბაძოს და სიკეთის გიდად უნდა იქცეს. თუმცა ღმერთს უნდა ევედროს:

***„რომელნიც ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! გვიბოძე ჩვენ სიხარული ჩვენი ცოლ-შვილის სახით და დაგვადგინე ჩვენ ღვთისმოშიშთათვის წინამძღვრად!“*** (სურა ფურყანი, აიათი 74).

ღვთისმოშიშებისთვის გზის ჩვენება უკიდურესად მომგებიანი საქციელია.

**მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი ﷺ გვირჩევს, ყოველგვარი სიკეთის შუამდგომელი და საბაბი ვიყოთ. ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ-ერთ ჰადისში გვამცნობს:

*„ზოგჯერ ვინმე ჩემგან რაიმეს ითხოვს. მე მისი სურვილის შესრულებას დავაგვიანებ, რათა თქვენ მას უშუამდგომლოთ, მისი მოთხოვნილება დააკმაყოფილებლოთ და ჯილდო მოიპოვოთ! დიახ, გაჭირვებულის მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად შუამდგომლობით ჯილდოს მოიპოვებთ!*“ (ნესაი, ზექათი, 65).

ერთი მხრივ, არსებობს ათასობით ადამიანი, რომელიც გამოუვალ მდგომარეობაშია და დახმარებას, სიკეთეს საჭიროებს, მეორეს მხრივ, კი არსებობს ასევე უამრავი ადამიანი, რომელსაც სიკეთის ქმნა უყვარს და ადგილს ეძებს მის გასაკეთებლად, მათთან შუამდგომლობის გაწევა მუსლიმების მოვალეობა და დიდი ჯოლდოს გასაღებია. მაგალითად, საქველმოქმედო





დაწესებულებები ღარიბებისა და მდიდრებისთვის ერთმანეთის საპოვნელი ადგილია და ისინი შუამდგომლობის მსახურებას ყველაზე ლამაზი ფორმით ასრულებენ.

ალლაჰის შუამავალი სიკეთის მოყვარულ მუსლიმებს შემდეგნაირად უმახარობლებს:

„*უზენაესმა ალლაჰმა ზოგი ადამიანი სხვა ადამიანების მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად გააჩინა. ის ღვთისმოსავი ადამიანები ღარიბებს სიამოვნებით უწვდიან დახმარების ხელს. აი, ისინი არიან ალლაჰის სატანჯველისგან დაცული ადამიანები.*“ (ჰეისემი, VIII, 192).

**მესამე ჰადისში** სიკეთის საშუალებად ქცევის მაგალითია მოყვანილი. შუამავალთან ცხენის სათხოვნელად ერთი კაცი მივიდა. იმ დროისთვის შუამავალს ხელთ არაფერი ებადა. მაგრამ მეორე მხრივ იყო ერთი მუსლიმი, რომელსაც შესაძლებლობა ჰქონდა. ამის მცოდნე შუამავლის ერთმა თანამიმდევარმა მათ შორის შუამდგომლობა გასწია და სიკეთის ქმნის მიზეზი გახდა. ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*სიკეთის წინაპირობად ქცეულ ადამიანს სიკეთის მოქმედი პირის თანასწორი მადლი ეწერება.*

ამის მსგავსი კიდევ ერთი ჰადისი ასეთია:

„ალლაჰის შუამავალო! მე მინდა ლაშქრობას შევეუერთდე, მაგრამ არ მაქვს ომისთვის საჭირო აღჭურვილობა.“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

„ამა და ამ ადამიანთან წადი, ის ომში წასასვლელად მოემზადა, მაგრამ ავად გახდა.“

ახალგაზრდა იმ კაცთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალი მოკითხვას გითვლის და გთხოვს, რომ ომისთვის მომზადებული აღჭურვილობა მე გადმომცე.“

ამაზედ კაცმა ცოლს უთხრა:





„ქალო! ჩემს მიერ მომზადებული ყველა აღჭურვილობა ამ ადამიანს მიეცი. მათგან უკან არაფერი დაიტოვო! ალლაჰის გულისთვის მათგან არაფერი დაიტოვო და ბარაქას მოვიპოვებთ.“ (მუსლიმი, იმარე, 134).

ჩადენილი ლამაზი საქმის წყალობით, მადლი სამმა ადამიანმა მოიპოვა და არც ერთს არაფერი დაკლებია. ესენია: სიკეთის განმზრახველი, მაგრამ ავად გამხდარი თანამიმდევარი, მისგან წამოღებული აღჭურვილობით სიკეთის მქმნელი ახალგაზრდა და მათ შორის შუამდგომლობის შემსრულებელი ალლაჰის შუამავალი.

ეს ნიშნავს, რომ სიკეთის საბაბად ქცევა და ადამიანებისთვის მიწოდება ისეთივე მნიშვნელვანია, როგორც თავად სიკეთის ქმნა. ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებს მუდმივად მოუწოდებდა სიკეთის ქმნას, ამ მიმართულებით მუდმივად აძლევდა რჩევებს.

მაგალითად, ჯაბირი გადმოგვცემს:

„დეიდაჩემი ქმრისგან განქორწინებული იყო. დეიდამ შემდეგში ხურმის ხილის დაკრეფა ისურვა, მაგრამ ერთმა კაცმა (იმის გამო, რომ ის დრო, რის შემდეგაც მას გათხოვების უფლება მიეცემოდა, გასული არ იყო) სახლიდან გამოსვლაში ხელი შეუშალა. დეიდა მაშინვე შუამავალთან მივიდა და მდგომარეობა აუხსნა. ალლაჰის შუამავალმა ასე უპასუხა:

*„დიახ, ხურმა დაკრიფე, ეგების მისგან მოწყალება გაიღო ან სხვა რაიმე სიკეთე ჰქმნა!*“ (მუსლიმი, თალაყი, 55; აბუ დავუდი, თალაყ, 39-41/1197; ნესაი, თალაყი, 70; იბნ მაჯე, თალაყი, 9).

ალლაჰის შუამავალმა მისთვის სხვადასხვა შეკითხვების დამსმელ თანამიმდევარს უთხრა:

*„სიკეთის ქმნა შენთვის ყოველთვის უფრო სასიკეთოა.*“ (აბუ დავუდი, ბუიუ, 60/3476).

ქვემოთ მოცემულია ალლაჰის შუამავლის ვედრება, რომელიც ავადმყოფის მონახულებას მოგვიწოდებს:





*„ჩემო ალლაჰო, ეს ადამიანი განკურნე. გამოჯანმრთელებული შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად მტერთან იბრძოლებს ან შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად მიცვალებულის განსასვენებელ ლოცვას ილოცავს ან კიდევ ჯგუფურად სალოცავად წავა.“* (აბუ დავუდი, ჯენაიზი, 8/3107).

ალლაჰის შუამავალი ამგვარი ვედრებით ავადმყოფს გამოჯანმრთელების შემდეგ ალლაჰის გზაზე ბრძოლას, მიცვალებულის განსასვენებლი ლოცვის შესრულებას და ჯგუფურად ლოცვის შესრულებას ურჩევს. ამგვარად, ავადმყოფი მორწმუნე შეიმეცნებს ჯანმრთელობის ფასს, მისთვის ბოძებულ წყალობებს საიქიო მოგების მოსაპოვებლად გამოიყენებს. გამოჯანმრთელებისთანავე კი სიკეთის ქმნას სიხარულით დაიწყებს.

## ბ. სიკეთისკენ სწრაფვა

٢٣١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«بَادِرُوا بِالْأَعْمَالِ فِتَنًا كَقِطَعِ اللَّيْلِ الْمُظْلِمِ يُصْبِحُ الرَّجُلُ مُؤْمِنًا وَيُمْسِي كَافِرًا أَوْ يُمْسِي مُؤْمِنًا وَيُصْبِحُ كَافِرًا يَبِيعُ دِينَهُ بِعَرَضٍ مِنَ الدُّنْيَا».

**231.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს;

*„სანამ ღამის წყვდიადის მსგავსი შუღლი მოიცავდეს არემარეს. იჩქარეთ და სიკეთე ჰქმენით! ისეთი დრო დადგება, ადამიანი დილას მორწმუნე, საღამოს ურწმუნოდ გადაიქცევა; საღამოს მორწმუნე, დილით კი ურწმუნოდ გადაიქცევა. რწმენას მცირე ამქვეყნიურობაზე გაყიდის.“* (მუსლიმი, იმანი, 186 აგრეთვე იხ. თირმიზი, ფითენი 30; იბნ მაჯე, იყამე, 78; აჰმედი, II, 303, 372, 523).



٢٣٢. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:





«بَادِرُوا بِالْأَعْمَالِ سَبْعًا هَلْ تَنْتَظِرُونَ إِلَّا فَقْرًا مُنْسِيًا أَوْ غِنًى مُطْغِيًا أَوْ مَرَضًا مُفْسِدًا أَوْ هَرَمًا مُفَنِّدًا أَوْ مَوْتًا مُجْهِزًا أَوِ الدَّجَّالَ فَشَرُّ غَائِبٍ يُنْتَظَرُ أَوِ السَّاعَةَ فَالسَّاعَةُ أَدْهَى وَأَمَرُّ».

**232.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„შვიდი რამის მოსვლამდე სიკეთის ქმნა იჩქარეთ! ესენია:*

*1. (ღვთისმსახურების, ჰარამისა და ჰალალის) დამვიწყებელი სიღარიბე;*

*2. გამშმაგებელი სიმდიდრე*;

*3. (ყველაფრის) მომშლელი და განმანადგურებელი ავადმყოფობა*;

4. გონებისა და შემეცნების დამსუსტებელი, სულელურად ამლაპარაკებელი მოხუცებულობა;

*5. უცაბედი სიკვდილი;*

*6. სანამ ყველაზე ბოროტი დედჯაალი მოვიდოდეს;*

*7. გგონიათ რომ განკითხვის გარდა სხვა რამ გელოდებათ? განკითხვა კი ყველაზე საშინელი უბედურება და ყველაზე მწარეა."* (თირმიზი, ზუჰდი, 3/2306).



٢٣٣. عَنْ عَمْرِو بْنِ عَبَسَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«مَنْ شَابَ شَيْبَةً فِي سَبِيلِ اللّٰهِ كَانَتْ لَهُ نُورًا يَوْمَ الْقِيَامَةِ».

**233.** ამრ იბნ აბესეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„ვისაც ალლაჰის გზაზე ერთი ღერი თმა გაუთეთრდება, განკითხვის დღეს ეს მისთვის ერთი სინათლე იქნება.“* (თირმიზი, ფედაილუს ჯიჰადი, 9/1635; ნესაი, ჯიჰადი, 26/3140; აჰმედი, IV, 113).



٢٣٤. عَنْ جَابِرِ بْنِ عَبْدِ اللّٰهِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَجُلٌ لِلنَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَوْمَ أُحُدٍ:

«أَرَأَيْتَ إِنْ قُتِلْتُ فَأَيْنَ أَنَا؟» قَالَ:

«فِي الْجَنَّةِ» فَأَلْقَى تَمَرَاتٍ فِي يَدِهِ ثُمَّ قَاتَلَ حَتَّى قُتِلَ.

**234.** ჯაბირ იბნ აბდულლაჰი ასე გადმოგვცემს:

უჰუდის დღეს ერთი კაცი შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„თუ მოვკვდები სად მოვხვდები?“

შუამავალმა უპასუხა:

*„სამოთხეში.“*

ამაზედ იმ თანამიმდევარმა, ხელში ხურმა რომ ეკავა, სასწრაფოდ გადააგდო, შემდეგ კი მანამ იბრძოლა, სანამ შეჰიდად არ დაეცა. (ბუხარი, მეღაზი, 17; მუსლიმი, იმარე, 143. აგრეთვე იხ. ნესაიო, ჯიჰადი, 31).



٢٣٥. عَنْ أَبِي سَعِيدٍ الْخُدْرِيِّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ رَأَى فِي أَصْحَابِهِ تَأَخُّرًا فَقَالَ لَهُمْ:

«تَقَدَّمُوا فَأْتَمُّوا بِي وَلْيَأْتَمَّ بِكُمْ مَنْ بَعْدَكُمْ لَا يَزَالُ قَوْمٌ يَتَأَخَّرُونَ حَتَّى يُؤَخِّرَهُمُ اللّٰهُ».





**235.** აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალმა დაინახა თანამიმდევრები უკან მწკრივის მოწყობას ცდილობდნენ. ამაზედ მათ უთხრა:

*„წინ წამოიწიეთ და მე მომყევით! თქვენს შემდგომები თქვენ დაგემორჩილონ. საზოგადოება მუდმივად უკან თუ დაიწევს, ალლაჰი მათ ჩამოტოვებულებად აქცევს...“* (მუსლიმი, სელათი, 130. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, სელათი 97; ნესაი, იმამეთი, 17; იბნ მაჯე, იყამეთი, 45; აჰმედი, III, 34).

## განმარტებები:

ადამიანი, რომელიც საიქიოს მგზავრია, იქ იმდენად იქნება ბედნიერი, რამდენადაც შეძლებს ეს ხანმოკლე სიცოცხლე აავსოს სიკეთითა და კარგი საქმეებით. რადგან გამჩენი ღმერთი ამქვეყნად ნამოქმედარი სიკეთისთვის წარმოუდენლად ბრწყინვალე ჯილდოს გვიწყალობებს. ამიტომაც ალლაჰის ჯილდოს შემხედვარე მორწმუნეებს ამქვეყნად ჩადენილი სიკეთე ძალიან მცირედ მოეჩვენებათ და დამწუხრდებიან, რომ უფრო მეტი სიკეთე არ ჰქმნეს. როგორც მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობს: „ადამიანმა დაბადების დღიდან მოხუცებულობით გარდაცვალებამდე, ალლაჰის კამაყოფილების მოსაპოვებლად პირჩალმა მიწაზე რომ იფორთხოს, ესე იგი ღვთისმსახურების, მორჩილებისა და მსახურების გამო რაოდენი ტანჯვაც უნდა გადაიტანოს, განკითხვის დღეს ეს ნამოქმედარი ძალიან მცირედ მოეჩვენება და ინატრებს, უფრო მეტის გაკეთებას.“ (იხ. აჰმედი, IV, 185; ბეიჰაქი, შუაბი, 1, 479; ჰეისემი, 1, 51; X, 225, 358)

ჩადენილი სიკეთისგან მთავარ სარგებელს მისი ჩამდენი იღებს. ერთი შეხედვით, ისეც რომ გამოჩნდეს, ჩადენილი სიკე-





თის სარგებელი სხვებს არ ეხებათ, მისი საბოლოო სარგებელი და სულიერი მოგება პატრონს ეკუთვნის.

აიათში ნაბრძანებია:

***„ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა.“*** (სურა ჯასიე, აიათი 15)

***„...რა სიკეთესაც გაიღებთ, ეგ მხოლოდ თქვენთვისვეა უკეთესი. თქვენ ხომ ისედაც არ გაიღებთ მოწყალებას, თუ არა ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილი. რა სიკეთესაც გაიღებთ, სრულადვე დაგიბრუნდებათ და თქვენ არ დაიჩაგრებით!“*** (სურა ბაყარა, აიათი 272).

არცერთი ჩადენილი სიკეთე დანაკარგი არ არის. გამჩენი ღმერთი ყველას აღრიცხავს და განკითხვის დღეს ჩვენს წინაშე წარმოგვიდგენს. საბოლოოდ ყურანში ასე ბრძანებს:

***„და რა სიკეთესაც იქმთ, უეჭველად, ალლაჰი უწყის მას!“*** (სურა ბაყარა, აიათი 215).

***„ლოცვად დადექით (შეასრულეთ), ზექათი გაეცით და რა სიკეთესაც წაიმძღვარებთ საკუთარი სულისთვის, იმას ჰპოვებთ ალლაჰთან. უეჭველად, ალლაჰი ხედავს, რასაც აკეთებთ!“*** (სურა ბაყარა, აიათი 110).

გამომდინარე აქედან, აუცილებელია მორწმუნემ სიცოცხლეში ღვთისმოსავი და სასიკეთო საქმეებისკენ ისწრაფოს. დრო ყველაზე ლამაზი ფორმით უნდა შეაფასოს, ხელსაყრელი შემთხვევები ხელიდან არ უნდა გაუშვას, სიკეთისთვის ახალი საშუალებები უნდა ეძიოს და ამ საკითხში სისწრაფისთვის საჭირო ლამაზი თვისებებით უნდა აღიკაზმოს. ეს უნდა იყოს ალლაჰისა და განკითხვის დღის მორწმუნე ადამიანის განმასხვავებელი ნიშანი. რადგან გამჩენი ღმერთი ადამიანებს ამგვარ ქცევას ურჩევს:

***„...მაშ, შეეჯიბრეთ ერთმანეთს სიკეთის ქმნაში!..“*** (სურა ბაყარა, აიათი 148).





*„...სიკეთის კეთებაში ეჯიბრებიან ერთმანეთს...“* (სურა ალი იმრანი, აიათი 114).

**პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვირჩევს, რომ როცა ხელსაყრელი პირობები გვაქვს, უგულისყუროდ არ უნდა მოვიქცეთ, ღვთისმოსავი ქმედებებით სიკეთე ვჰქმნათ. რადგან დრო ყოველთვის ერთგვარი არ არის. მოვა დრო პირობები იცვლება, ინტრიგები გამომჟღავნდება და სიკეთე, რომლის ჩადენაც ადრე ადვილი იყო, იმ დროისთვის შეუძლებელი ხდება. ინტრიგები გარემოს ისე აბნელებს, რომ ბევრმა ადამიანმა ისიც კი არ იცის, სიკეთე რა არის და ბოროტება რომელია. ყველას საკუთარი თავის დარდი აქვს, ენით, რწმენით წინააღმდეგობის გაწევა არ სურს და ადამიანისთვის ყველაზე ძვირფასი რწმენა ადამიანების თვალში იოლდება. ძალიან ბევრმა არ იცის, როგორ მოიქცეს და იმის გამო რომ ისლამის საკითხში უმეცარია, დილით თუ მორწმუნეა, საღამოს ურწმუნო ხდება, საღამოს თუ მორწმუნეა დილით ურწმუნო ხდება. ეს მდგომარეობა მომდინარეობს იქიდან, რომ რწმენასთან დაკავშირებით არავითარი განათლება არ აქვს და უფრო მეტად კი იქიდან, რომ ამქვეყნიური ინტერესებისთვის ყველაფერს მსხვერპლად იღებს. ასეთ დროს ადამიანი ამქვეყნიური სიამოვნებისთვის რელიგიას და რწმენას ჰყიდის.

როცა ნიადაგი ასეთი გლუვია, რწმენის დაცვა მორწმუნეს ღვთისმოსავი ქმედებებითა და სიკეთის ქმნით შეუძლია. არეულობის, შფოთის, უსამართლობისა და დამცირების ექსტრაორდინალურ მდგომარეობებში ღვთისმოსავი ქმედებების ჯავშანი ადამიანის რწმენას უზრუნველყოფს და იცავს.

სხვა გადმოცემაში ნათქვამია: *„ადამიანები, რომელთაც ალლაჰი ცოდნას უბოძებს,* ამგვარ არეულ პერიოდში მათ ექნებათ შესაძლებლობა დაიცვან რწმენა.“ (დარიმი, მუყადდიმე, 32).

ადამიანებს სიკეთის ქმნაში მხოლოდ არეულობა არ აბრკოლებს. სხვა მდგომარეობებიც არის, რაც ადამიანებს სიკეთის ქმნის შესაძლებლობას არ აძლევს. **მეორე ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვირჩევს, ამ არეულობის მოსვლამდე ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების, სიკეთის ქმნისკენ ვისწრაფოთ.

მაგალითად, ადამიანი შეიძლება ნებისმიერ მომენტში გაღარიბდეს. როცა ადამიანს უჭირს, სიკეთის ქმნაზე ვერ იფიქრებს. ვინაიდან ძალიან ბევრი სიკეთე მატერიალური შესაძლებლობებით იქმნება. სიმდიდრედაკარგულ ადამიანს ამ სიკეთის ქმნის შესაძლებლობა ესპობა. თუმცა მისთვის სიკეთის კარები მთლიანად დაკეტილი არ არის. სურვილის შემთხვევაში უთვალავი სიკეთის ჩადენა შეუძლია. თუმცა სიღარიბე ბევრი მნიშვნელოვანი სიკეთის ქმნის შესაძლებლობას არ მისცემს.

ამის საპირისპიროდ შეიძლება ღარიბი ადამიანი გამდიდრდეს, მაგრამ ესეც შეიძლება იქცეს მისთვის სიკეთის ქმნის დაბრკოლებად. ვინაიდან შესაძლებლობების გაფართოებისას ვნებას ველარ სძლევს; უფრო მეტი ქონების მოპოვების სურვილი, ამქვეყნიურობის სიყვარული იპყრობს გულს და საიქიოს ავიწყებს.

ასე, რომ ადამიანმა ნებისმიერი მდგომარეობისთვის ღმერთს მადლობა უნდა გადაუხადოს და სიკეთის ქმნის გზები უნდა ეძებოს. ღარიბმა გამდიდრებას, მდიდარმა კი მოხუცებულობას არ უნდა უცადოს, რადგან ადამიანი შეიძლება ნებისმიერ ასაკში გახდეს ავად. ღმერთმა დაიფაროს და ახალგაზრდობის ასაკში დაავადებული ადამიანი ალლაჰის გზაზე სიკეთის ქმნის შესაძლებლობას კარგავს. ავადმყოფი, რომელსაც დაკარგული აქვს პირის გემო, ძალა, იძულებულია თავისი დარდით დაკავდეს. როგორც უნდა მოინდომოს სიკეთის ქმნის შესაძლებლობა უმცირდება.

როცა ადამიანი ჯანმრთელობისას სიკეთის ქმნას აჭიანურებს, ერთიც შენიშნავს, რომ მოხუცებულობას მოუკაკუნებია, გადავადებული სიკეთეების ქმნის ძალა აღარ დარჩენია. მოხუცებულობის გამო ჭკუა და შემეცნება შესუსტებული აქვს და საიქიოსთვის ზოგიერთი სიკეთის ქმნაზე ვეღარც კი იფიქრებს. რომც იფიქროს, ამის სწორად გამოხატვა შეიძლება ვერც შეძლოს.

ამათგან ყველაზე მძიმე სიკვდილია. სიკვდილის დროის განსაზღვრა შეუძლებელია. ადამიანი უგულისყუროდ, ფუჭად ხარჯავს დროს და უცაბედი სიკვდილი სამყაროს შეუცვლის. ამ სამყაროდან, რომელიც მოგების ადგილია, წასვლის შემდეგ, ძალიანაც რომ უნდოდეს, ვერავითარი სიკეთის ქმნას ვეღარ შეძლებს. განკითხვის დღის საშინელებისა და ტანჯვის წინაშე





წარმსდგარი კვლავ ამქვეყნად დაბრუნებასა და ღვთისმოსავი ქმედებების ჩადენას ისურვებს, მაგრამ ამაოდ. ადამიანისთვის გამოცდა დამთავრდა. რაც ადრე მოიპოვა, მხოლოდ ის დარჩება.

ბოლო დროის არეულობები დ ქვეყნიერების აღსასრული, რომელიც არავინ იცის რა დროს დადგება, ადამიანს ღვთისმოსავი ქმედებების შესაძლებლობას მოუსპობს. ალლაჰის შუამავალმა, იმისათვის, რომ ნათლად წარმოეჩინა განკითხვის დღის საშინელება, ჰადისის დამთავრების შემდეგ აიათი წარმოთქვა:

***„არა, ჟამი მათი აღთქმული დროა და ეს ჟამი მრისხანე და შემაძრწუნებელია!“*** (სურა ყამერი, აიათი 46).

მოკლედ მუსლიმმა სიკეთის საქმნელად არაფერს არ უნდა ელოდოს. ყური უნდა დავუგდოთ შუამავლის შემდეგ სიტყვებს:

*„ადამიანებო! გარდაცვალებამდე ალლაჰის წინაშე მოინანიეთ! მანამ, სანამ დარდი და სატანჯველი შემოგერეოდეთ, ღვთისმოსავი ქმედებებისკენ ისწრაფეთ! ალლაჰი ხშირად ახსენეთ და ფარულად თუ ღიად მოწყალება ბლომად გაიღეთ, თუკი ეცდებით, ამით თქვენი ვალი მოიხადოთ, სარჩოს მოიპოვებთ, დახმარებას მიიღებთ და გამოსწორდებით!“* (იბნ მაჯე, იყამე, 78).

შუამავლის ასეთი გაფრთხილებები სიკეთის ქმნის დროულად შესრულებასთან დაკავშირებით საკითხის უკიდურესად დიდი მნიშვნელობის მაჩვენებელია.

ადამიანები, რომლებიც ვნებას სძლევენ, განკითხვის დღეს დიდ ჯილდოს უნდა ელოდნენ. **მესამე ჰადისი** გვახარებს, რომ ადამიანს, განკითხვის დღეს, სამოთხის გზას მის მიერ ამქვეყნად ნამოქმედარი სიკეთის შუქი გაუნათებს, ის იხსნის ამ დღის საშინელებებისგან. ასე, რომ მუსლიმს ყველა თმის ღერი ალლაჰის გზაზე სამსახურში უნდა გაუთეთრდეს.

**მეოთხე ჰადისში** შუამავლის ერთი თანამიმდევარი საკუთარი თავის მაგალითზე გვასწავლის, სასიკეთო საქმეების ქმნისკენ როგორ უნდა ვისწრაფოთ. თანამიმდევარმა, რომელმაც გაიგო, რომ მისი ნამოქმედარის საფასურად სამოთხე ელოდებოდა, ალლაჰის შუამავლის სიტყვების მოსმენისთანავე, იმ ხურმის





ჭამაც კი არ დაამთავრა, ხელში რომ ეკავა, მაშინვე ალლაჰის გზაზე საბრძოლველად გაიქცა.

ამგვარი შემთხვევა ბედირის ბრძოლაში მოხდა. ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ალლაჰის გზაზე ბრძოლისკენ მოუწოდა და მათ სამოთხე შეახსენა. მტერი რომ მიუახლოვდათ, ბრძანა:

*„ ადექით წამოდით, ზეციური სიფართოვისა და ღმერთის სამყოფელამდე გადაშლილი სამოთხის გამო!*“

უმეირ იბნ ჰუმამი წამოხტა და თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! ზეციური სიფართოვე და ღმერთის სამყოფელამდე გადაშლილი სამოთხეო ბრძანეთ*?* “

*„დიახ!*“

„რა კარგია, შესანიშნავია!“

*„ასე რატომ თქვი?*“

„ღმერთმანი, მხოლოდ იმიტომ, ალლაჰის შუამავალო, რომ სამოთხის მკვიდრთაგანი ვართ.“

ალლაჰის შუამავალმა ახარა:

„შენ სამოთხის მკვიდრთაგანი ხარ!“

იმისათვის, რომ ძალა მოსვლოდა და საბრძოლველად ისე წასულიყო, უმეირმა ჩანთიდან რამდენიმე ხურმა ამოიღო და ჭამა დაიწყო, მაგრამ ველარ მოითმინა.

„ამ ხურმების შეჭმამდე თუ ვიბრძოლებ, ეს მართლაც ხანგრძლივი სიცოცხლე იქნება. მათ გათავებამდე აქ თუ ვიჯდები, ამქვეყნისადმი მეტი ჟინი შემიპყრობსო“—თქვა, ხურმა გადააგდო, წამოხტა, ხმალი ამოიღო და მტერთან საბრძოლველად გაიქცა. ის შეჰიდად დაცემამდე თავგაწირვით იბრძოდა. (იხ. ბუხარი, მეღაზი, 17; მუსლიმი, იმარეთ, 145; მუვატტა, ჯიჰადი 42).

ამგვარი სასიკეთო საქმეებისკენ, ალლაჰისთვის მიტევების თხოვნისა და სამოთხის მოპოვებისკენ მისწრაფებას, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად შეჯიბრება ეწოდება. ამ შეჯი-

ბრში წარმატების მიღწევა კი მხოლოდ ღვთისმოშიშ ადამიანებს შეუძლიათ.

უზენაესი ბრძანებს:

***„ესწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხეს, რომლის სივრცე ცანი და დედამიწაა, რომელიც გამზადებულია ღვთისმოშიშთათვის.“*** (სურა ალი-იმრანი, აიათი 133)

სიკეთისკენ მისწრაფება და ნებისმიერ ხელსაყრელ შემთხვევაში კეთილის ქმნა შუამავლის თანამიმდევრების მახასიათებელი თვისება იყო. ისინი მოხუცობის ასაკშიც რომ ყოფილიყვნენ, ალლაჰის გზისკენ ახალგაზრდული შემართებით ისწრაფოდნენ. ამის ერთ მაგალითს აბუ ზიბიანი ასე გადმოგვცემს:

აბუ ეიუბ ელ ანსარი რომაელების წინააღმდეგ ლაშქრობაში მონაწილეობდა. გზად ავად გახდა. სიკვდილი რომ მიუახლოვდა, თქვა:

„თუ მოვკვდები, თან წამიღეთ, წინ წამიძღვარეთ! რომის მიწისკენ მანამ მატარეთ, სანამ ძალა გეყოფათ. მტერს პირისპირ რომ შეხვდებით და უკვე წინ წასვლის შესაძლებლობა აღარ იქნება, თქვენს ფერხთით დამმარხეთ!“ (იხ. აჰმედი, V, 419, 416).

ეიუბ სულთანი იმ დროს 80 წლის იყო, ეს მისი სტამბოლში მეორე ლაშქრობა იყო.

როგორც კეთილშობილი ალი გვამცნობს, ალლაჰის შუამავლის ბიძია აბბასმა სიკეთის ქმნის სიჩქარის მიზნით იკითხა, შეიძლებოდა თუ არა ზექათის წელიწადის გასვლამდე გადახდა. ალლაჰის შუამავლმაც მას ამის ნება დართო. (აბუ დავუდი, ზექათი, 22/1624; თირმიზი, ზექათი, 37/678; იბნ მაჯე, ზექათი, 7; აჰმედი, 1, 104; დარიმი, ზექათი, 12).

შუამავლის თანამიმდევრები სიკეთის ქმნას, ღვთისმოსავი ქმედებების კეთებას ამგვარად ჩქარობდნენ.

**მეხუთე ჰადისში** სასიკეთო საქმეებში ჩამორჩენის ზიანზეა საუბარი. ალლაჰის შუამავლმა მეჩეთში მწკრივად მოწყობისას უკან მდგომი თანამიმდევრები, ან საუბრისას უკან მსხდა-





რი თანამიმდევრეები გააფრთხილა, შეძლებისდაგვარად მასთან მიახლოება, მისგან ნასწავლის მომდევნო თაობებისთვის გადაცემა ურჩია. ზოგიერთი კომენტატორები შუამავლის ამ ჰადისს შემდეგნაირად იგებენ:

„ჩემგან ისლამის ზნეობა ისწავლეთ, თქვენმა მომდევნო თაობამ თქვენგან ისწავლოს და ასე თაობიდან თაობაზე გადაცემით ქვეყნიერების აღსასრულამდე გაგრძელდეს!“

ღვთისმოსავი ქმედებებისგან, სასიკეთო საქმეებისგან და ცოდნის მიღებისგან შორს დგომის სასჯელი ამ საქმეებზე ალლაჰის მიერ ადამიანის ამგვარი საქმეებისგან ჩამოტოვებაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„ქადაგების დროს, იმამათან ახლოს დადექით! თუკი ადამიანი სისტემატურად უკან დარჩენას შეეჩვევა უკან უკან იხევს და დაშორებას აგრძელებს, რომც შევიდეს სამოთხეც უკან დარჩება.“* (აბუ დავუდი, სელათი, 232/1108; აჰმედი, V, 11; ჰაქიმი, , 427).

ესე იგი ლოცვის, პარასკევის ქადაგების მსგავსად ღვთისმოსავი ქმედებებიდან და სხვა სასიკეთო ადგილებიდან არასაპატიო მიზეზით უკან დარჩენილმა ადამიანებმა სამოთხის მოპოვება რომც შესძლონ, ძალიან გაუჭირდებათ და იქ ყველაზე ბოლოს შევლენ. სამოთხის საფეხურებიც დაბალი იქნება.

ამ საკითხთან დაკავშირებით კიდევ ერთი ასეთი ჰადისი არსებობს:

*„თუ ადამიანი მეჩეთში შევა, დაჯდება ადგილზე, სადაც შეიძლება იმამის ხმა გაიგონოს, გულისყურით მოისმენს და არ ილაპარაკებს, მას ორმაგი მადლი ეწერება. ადამიანი შორს თუ დარჩება, დაჯდება ადგილზე, საიდანაც იმამის მოსმენას ვერ შეძლებს, მდუმარედ იქნება და არ ილაპარაკებს, მადლს მოიგებს... “* (აბუ დავუდი, სელათი 209/1051).

როგორც ვხედავთ ნაყოფის მიღების წყაროსთან დაშორება ჯილდოსა და მადლს ამცირებს.





## გ. სიკეთის ქმნის სიადვილე

٢٣٦. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«اَلْإِيمَانُ بِضْعٌ وَسَبْعُونَ أَوْ بِضْعٌ وَسِتُّونَ شُعْبَةً فَأَفْضَلُهَا قَوْلُ لَا إِلٰهَ إِلَّا اللّٰهُ وَأَدْنَاهَا إِمَاطَةُ الْأَذَى عَنِ الطَّرِيقِ وَالْحَيَاءُ شُعْبَةٌ مِنَ الْإِيمَانِ».

**236.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„რწმენა სამოცდაათი თუ სამოცი კატეგორიისგან შედგება. ამათგან ყველაზე მაღლა მდგომი „ლა ილლაჰე ილლალლაჰ“-ის წარმოთქმაა, ყველაზე დაბლა მდგომი კი — ადამიანისთვის ხელის შემშლელი რამეების გზიდან ჩამოცილება. სირცხვილიც რწმენის ერთი კატოგორიად ითვლება.“* (მუსლიმი, იმანი, 58. აგრეთვე იხ. ბუხარი, იმანი, 3; აბუ დავუდი, სუნნეთი, 14; ნესაი, იმანი, 16; თირმიზი, ბირრი, 80; იმანი, 16; იბნ მაჯე, მუყადდიმე, 9).



٢٣٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«يَا نِسَاءَ الْمُسْلِمَاتِ لَا تَحْقِرَنَّ جَارَةٌ لِجَارَتِهَا وَلَوْ فِرْسِنَ شَاةٍ».

**237.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე გვამცნობს:

*„მუსლიმო ქალებო! არც ერთმა ქალმა მეზობლისთვის რაღაცის მიცემა მცირედ არ ჩათვალოს და მიცემაზე უარი არ თქვას. ეს ცხვრის ფეხის ერთი პატარა ნაწილიც რომ იყოს!“* (ბუხარი, ჰიბე, 1; ედები, 30; მუსლიმი, ზექათი, 90, აგრეთვე იხ. თირმიზი, ველა, 6).







٢٣٨. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:
«كُلُّ سُلاَمَى عَلَيْهِ صَدَقَةٌ كُلَّ يَوْمٍ يُعِينُ الرَّجُلَ فِي دَابَّتِهِ يُحَامِلُهُ عَلَيْهَا أَوْ يَرْفَعُ عَلَيْهَا مَتَاعَهُ صَدَقَةٌ وَالْكَلِمَةُ الطَّيِّبَةُ وَكُلُّ خَطْوَةٍ يَمْشِيهَا إِلَى الصَّلاَةِ صَدَقَةٌ وَدَلُّ الطَّرِيقِ صَدَقَةٌ».

**238.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ადამიანის ყველა სახსრისთვის ყოველ დღეს მოწყალების გაღებაა საჭირო. ადამიანისთვის ცხენზე შეჯდომაში დახმარება, ან ტვირთის აწევაში დახმარება მოწყალების გაღებაა. ლამაზი სიტყვა მოწყალებაა. სალოცავად მეჩეთისკენ გადადგმული ყველა ნაბიჯი მოწყალებაა. გზის ჩვენებაც მოწყალების გაღებაა.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 72. აგრეთვე იხ. მუსლიმი, ზექათი, 56; აბუ დავუდი, თაავვუ, 12; ედები, 160).



٢٣٩. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ أَنَّهُ قَالَ:
«يُصْبِحُ عَلَى كُلِّ سُلاَمَى مِنْ أَحَدِكُمْ صَدَقَةٌ فَكُلُّ تَسْبِيحَةٍ صَدَقَةٌ وَكُلُّ تَحْمِيدَةٍ صَدَقَةٌ وَكُلُّ تَهْلِيلَةٍ صَدَقَةٌ وَكُلُّ تَكْبِيرَةٍ صَدَقَةٌ وَأَمْرٌ بِالْمَعْرُوفِ صَدَقَةٌ وَنَهْيٌ عَنِ الْمُنْكَرِ صَدَقَةٌ وَيُجْزِئُ مِنْ ذٰلِكَ رَكْعَتَانِ يَرْكَعُهُمَا مِنَ الضُّحَى».

**239.** აბუ ზერის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყოველ დღე ჩვენი ყველა სახსრისა და ყველა ძვალისთვის მოწყალების გაღებაა საჭირო. ღმერთის დიდება, „ლა ილაჰე ილლალლაჰ“-ის წარმოთქმა, თითოეული თექბირი, სიკეთის რჩევა, ბოროტებისგან მორიდება, ადამიანის მიერ ქუშლუქის*





*დროს ნალოცი ორი მუხლი მოწყალებაა, ყველაფერ ამას საფასური აქვს."* (მუსლიმი, მუსაფირინი, 84, ზექათი, 56. აგრეთვე იხ. ბუხარი სულჰი, 11; ჯიჰადი, 72; 128; აბუ დავუდი, თათავვუ, 12, ედები, 160).



٢٤٠. عَنْ جَابِرٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«مَا مِنْ مُسْلِمٍ يَغْرِسُ غَرْسًا إِلَّا كَانَ مَا أُكِلَ مِنْهُ لَهُ صَدَقَةً وَمَا سُرِقَ مِنْهُ لَهُ صَدَقَةٌ وَمَا أَكَلَ السَّبُعُ مِنْهُ فَهُوَ لَهُ صَدَقَةٌ وَمَا أَكَلَتِ الطَّيْرُ فَهُوَ لَهُ صَدَقَةٌ وَلَا يَرْزَؤُهُ أَحَدٌ إِلَّا كَانَ لَهُ صَدَقَةٌ».

**240.** ჯაბირის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მუსლიმმა ნერგი რომ დარგოს და მისგან გამოღებული ნაყოფი ვინმემ შეჭამოს ეს მას მოწყალებად ჩაეთვლება, მისგან მოპარული რამ მისთვის მოწყალებაა, გარეული ცხოველები თუ შეჭამენ მის ნაყოფს, მისთვის მოწყალებაა, ნებისმიერი ადამიანის მიერ მისგან აღებული რამ მოწყალებაა."* (მუსლიმი, მუსაქქათი, 7).



٢٤١. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:

«بَيْنَمَا رَجُلٌ يَمْشِي بِطَرِيقٍ وَجَدَ غُصْنَ شَوْكٍ عَلَى الطَّرِيقِ فَأَخَّرَهُ فَشَكَرَ اللّٰهُ لَهُ فَغَفَرَ لَهُ».

**241.** ებუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ერთი კაცი გზაზე მიდიოდა, მან გზაზე დაგდებული ეკლიანი ტოტი დაინახა, აიღო და გზის კიდეზე გადააგდო. ამით ღმერთის*





*კმაყოფილება მოიპოვა და ალლაჰმა მას ამის საფასურად ცოდ-ვები მიუტევა.*" (ბუხარი, ეზანი, 32; მეზალიმი, 28; მუსლიმი, ბირრი, 127; იმარე, 164).

٢٤٢. عَنْ أَبِي مُوسَى الْأَشْعَرِيِّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ عَنْ النَّبِيِّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ: «عَلَى كُلِّ مُسْلِمٍ صَدَقَةٌ» فَقَالُوا: «يَا نَبِيَّ اللهِ فَمَنْ لَمْ يَجِدْ» قَالَ: «يَعْمَلُ بِيَدِهِ فَيَنْفَعُ نَفْسَهُ وَيَتَصَدَّقُ» قَالُوا: «فَإِنْ لَمْ يَجِدْ» قَالَ: «يُعِينُ ذَا الْحَاجَةِ الْمَلْهُوفَ» قَالُوا: «فَإِنْ لَمْ يَجِدْ» قَالَ: «فَلْيَعْمَلْ بِالْمَعْرُوفِ وَلْيُمْسِكْ عَنِ الشَّرِّ فَإِنَّهَا لَهُ صَدَقَةٌ».

**242.** აბუ მუსა ელ ეშარის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალ-მა ბრძანა:

„*საჭიროა, ყველა მუსლიმმა მოწყალება გაიღოს და სიკეთე ჰქმნას.*"

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ადამიანმა, რომელსაც მოწყალებად გასაღები არაფერი აქვს, რა უნდა ქნას?"

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„*უნდა იმუშაოს და სარჩო თავისი ხელით მოიპოვოს, თან თავის თავს მოუტანს სარგებელს, თან მოწყალებასაც გაიღებს.*"

„ამის ძალა ვისაც არ შესწევს, რა უნდა ქნას?"

„*გაჭირვებულს უნდა დაეხმაროს.*"

„ამის ძალაც თუ არ შესწევს?"

„*სიკეთე ჰქმნას და ბოროტებას განერიდოს. მისთვის ესეც მოწყალებაა!*" (ბუხარი, ზექათი, 30; ედები, 33; მუსლიმი, ზექათი, 55).







٢٤٣. عَنْ أَبِي ذَرٍّ رَضِيَ اللهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ لِيَ النَّبِيُّ صَلَّى اللهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«لَا تَحْقِرَنَّ مِنَ الْمَعْرُوفِ شَيْئًا وَلَوْ أَنْ تَلْقَى أَخَاكَ بِوَجْهٍ طَلْقٍ».

**243.** აბუ ზერის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა მას უთხრა:

*„ფრთხილად, არც ერთი სიკეთე მცირედ არ ჩათვალო, ეს სულიერი ძმისთვის ღიმილიც რომ იყოს!“* (მუსლიმი, ბირრი, 144. აგრეთვე იხ. აბუ დავუდი, ლიბასი, 24; თირმიზი, ეთიმე, 30).

## განმარტებები:

გამჩენი ღმერთის ბრძანებაა, რომ მარადიული ბედნიერების მოსაპოვებლად ადამიანებმა მუდმივად, მისი სიმცირე-სიდიდის შეუფასებლად სიკეთე ჰქმნან. ჩვენდამი უსაზღვროდ მოწყალე ღმერთმა სიკეთის ქმნისა და მადლის მოპოვების გზები ძალიან გაადვილა. **პირველ ჰადისში** ვხედავთ ყველაზე დიდ ან ყველაზე პატარა სიკეთეს. ყველა დონეზე არსებობს სიკეთე, რომლის გაკეთების ძალაც შესწევს ადამიანს. გზაზე დაგდებული ქვის გზიდან გადაგდება ისეთი ქცევაა, რომელსაც ადამიანები ყურადღებას არ აქცევენ, სინამდვილეში კი ის სიკეთის ქმნად ითვლება და მორწმუნეებს მადლს მოაპოვებინებს.

მეორე მხრივ, ყველა სიკეთე რწმენასთანაა კავშირში. ალლაჰის რწმენისა და მისი კმაყოფილების მოპოვების სურვილის გარეშე ჯანსაღი სიკეთის ქმნა შესაძლებელი არ არის. ამგვარი მიზნის დასახვის შემთხვევაში ისეთი გრძნობები, სიტყვები და ქმედებები, რომლებსაც ერთი შეხედვით ღვთისმსახურებასთან კავშირი არა აქვს, სიკეთედ ითვლება. სიკეთის გრძნობა ალლაჰისა და საიქიოს რწმენასთანაა დაკავშირებული. ვინაიდან ალლაჰისა და განკითხვის დღის რწმენა ადამიანს ჩადენილი სიკეთისგან სიამოვნებას ანიჭებს და მუდმივად სიკეთის ქმნისკენ უბიძგებს.

თანამიმდევრებს, რომელთაც ჰკითხეს: „რწმენა რა არისო?“ ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„თუკი ჩადენილი სიკეთე გახარებს, ჩადენილი ბოროტება კი გადარდებს, შენ მორწმუნე ხარ!“* (აჰმედი, V, 252, 255; ჰეისემი, 1, 86).

შუამავლის ეს სიტყვები საკმარისია იმის საჩვენებლად, რაოდენ საფუძვლიანად არის გაგებული ისლამში სიკეთე.

**მეორე ჰადისში** შუამავალი ამბობს: არც ერთი სიკეთე არ უნდა ჩავთვალოთ მდაბლად და უნდა ვეცადოთ მის ქმნას. ამის საფუძვლიანად გასაგებად კი ერთი მაგალითი მოჰყავს: მუსლიმს ცხვრის *ფეხის ერთი პატარა ნაწილის* გარდა არაფრის შეთავაზება რომ შეეძლოს ადამიანისთვის, სიკეთეზე უარი არ უნდა თქვას. ყველა მუსლიმმა სიზარმაცე, სიძუნწე და თვალთმაქცობა უნდა დაივიწყოს და უნდა ეცადოს ჰქმნას ის სიკეთე, რაც ხელეწიფება. ვინაიდან ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„ნებისმიერ თქვენთაგანმა *სულ მცირე სიკეთეც რომ ჰქმნათ, მდაბლად არ შეხედოთ! სხვა ვერაფერს თუ იზამ, სულიერ ძმას გაუღიმე! ხორცს თუ შეიძენ და ერთ ქვაბ საჭმელს მოხარშავ, ცოტა მეტი წყალი დაასხი და მეზობელსაც უწილადე!“* (თირმიზი, ეთიმე, 30/1833).

**მესამე ჰადისი** მიგვანიშნებს, რომ ადამიანმა ალლაჰის ბოძებული ყველა წყალობისთვის სიკეთე უნდა ჰქმნას და ამგვარად უნდა გამოხატოს მისდამი მადლიერება. ადამიანი ვალდებულია ალლაჰს ყოველდღე შესწიროს მადლობა ყველა სახსრის, ყველა ორგანოს, ჯანმრთელობის ბოძებისათვის. ამის გაკეთება კი მოწყალების გაღებითა და სიკეთის ქმნით შეიძლება. ჯანმრთელობა ყველაფრის სათავე და აქედან გამომდინარე დიდი სიმდიდრეა. დღეს მადლიერების გამოხატვა რთული არ არის. გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ ადამიანს ცხენზე შეჯდომაში რომ დაეხმარო, ან ტვირთის აწევაში, ლამაზი სიტყვა წარმოთქვა, სალოცავად მეჩეთისკენ გადადგმული ყოველი ნაბიჯი, უცხო ადამიანისთვის გზის ჩვენება სიკეთის ქმნად და მოწყალებად ითვლება.

სხვა გადმოცემით, ამას დამატებული აქვს: „ორ ადამიანს შორის სამართლის გარჩევა“ და „გზად გამვლელებისთვის

შემაწუხებელი რამეების გზიდან მოშორება“ (ბუხარი, სულჰი, 11; ჯიჰადი, 72, 128; მუსლიმი, ზექათი, 56).

ყველაფერი ამის გაკეთება ნებისმიერ ადამიანს შეუძლია. ხოლო გულწრფელად შესრულება ადამიანს ალლაჰის კმაყოფილებას მოაპოვებინებს.

**მეოთხე ჰადისი** ალლაჰის მოსაწონი სიკეთეების კეთების უფრო იოლ გზებს გვიჩვენებს. ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ „სუბჰანალლაჰ“, „ელჰამდულილლაჰ“, „ლა ილაჰე ილლალლაჰ“, „ალლაჰუ ექბერ“ და ღმერთის ყველა ხსენება მოწყალებაა. მოწყალების გაღებასა და სიკეთის ქმნას ქონება არ სჭირდება. ღარიბ ადამიანებს ენითა და ღიმილით შეუძლიათ ძალიან ბევრი სასიკეთო საქმის ქმნა. მაგრამ ქონებრივად შეძლებული ადამიანები ამის პასუხისმგებლობისგან არ თავისუფლდებიან. ვინაიდან ყველა ადამიანს მისთვის ნაწყალობევი სიკეთის წილხვედრად ეკისრება პასუხისმგებლობა.

ამასთან ერთად სიკეთის რჩევა და ბოროტებაზე მორიდება მოწყალებად ითვლება. ადამიანის მიერ შესრულებული სავალდებულო და ნებაყოფლობითი ღვთისმსახურებები, ჯუმის ლოცვა, ქადაგების მოსმენა, რამაზნის თვის სათანადოდ შეფასება, ყველაფერი სიკეთედ ითვლება. ყველა სიკეთე მორწმუნეებში ჩადენილი პატარა ცოდვების გამოსასყიდია.

**მეხუთე ჰადისი** გვამცნობს, რაოდენ დიდ მადლს მოგვაპოვებინებს გულწრფელად შესრულებული სულ მცირე სიკეთეც კი. მუსლიმის მიერ დარგული ხის ან დათესილი თესლისგან მიღებული ნაყოფისგან ადამიანების, ცხოველების, ჩიტების, ბავშვების მიერ აღებული ყველაფერი მოწყალებად ითვლება. ამ ხისა და თესლისგან მიღებული მოსავლისგან ახალი მოსავალი რომ მოვა, მისგან მიღებული მოსავალიც, ამგვარადვე ითვლება მოწყალებად და ასე გრძელდება.

ესე იგი, სიკეთის მქნელ მორწმუნეს მოწყენის არავითარი მიზეზი არა აქვს. ალლაჰი ქონებას ბარაქიანს ხდის, ხოლო მისგან მოწყალებას თუ გაიღებს ადამიანი, მადლს მოიპოვებს. ქონებას ნებისმიერი მიზეზით ზარალი თუ მიადგება, ის მისთვის მოწყა-





ლებად ითვლება და კვლავ ჯილდოს მოიპოვებს. ასე, რომ მორწმუნემ შესაძლებლობის ფარგლებში სიკეთის ქმნას უნდა ეცადოს. მუდამ უნდა გვახსოვდეს გამონათქვამი:

„მადლი ჰქენი ქვაზე დადე, გაიარე წინ დაგხვდება.“

ალლაჰის შუამავალმა ბევრ სილამაზესთან ერთად ადამიანებს ისიც ასწავლა, რომ მცენარეებისა და ცხოველებისთვისაც კი შეიძლება სიკეთის ქმნა.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

“ერთხელ გზად მიმავალი ადამიანი წყურვილმა შეაწუხა. მან ჭას მიაგნო, შიგ ჩავიდა და წყურვილი მოიკლა. როცა ამოვიდა წყურვილისგან ენაგადმოგდებულ ძაღლს მოჰკრა თვალი, რომელიც ცვრიან მიწას ლოკავდა. კაცმა თავისთვის ჩაილაპარაკა: ამ ძაღლსაც ჩემსავით მოწყურებია“-ო და ხელმეორედ ჭაში ჩავიდა, ფეხსაცმელი წყლით აავსო, ამოვიდა და ძაღლს დაალევინა. ამ კაცის ასეთი საქციელით უზენაესი ალლაჰი კმაყოფილი დარჩა და მას ცოდვები მიუტევა.“

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენთვის ცხოველების გამოც არის მადლი?“

ალლაჰის შუამავალმა:

*„ყოველი სულიერის გამო მადლი არსებობს!“* (ბუხარი, მუსაყათი, 9; მეზალიმი, 23; ედები, 27; მუსლიმი, სალამი, 153; აბუ დავუდი, ჯიჰადი, 44; იბნ მაჯე, ედები, 8).

**მეექვსე ჰადისი** გადმოგვცემს, რომ ისეთ მცირე ქმედებას, როგორიც გზად დაგდებული ტოტის გვერდით გადაწევაა, რაოდენ დიდ ჯილდოს მოგვაპოვებინებს. ყველაზე დიდი ჯილდო ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაა. გამჩენი ღმერთი ადამიანებისთვის ზიანის მიმყენებელი რამის გზიდან მოცილებითაც კი ძალიან კმაყოფილი რჩება. ამის დანახვა შემდეგ ჰადისშია შესაძლებელი:

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:





*„ერთმა კაცმა გზაზე დაგდებული ხის ტოტი დაინახა: „ვფიცავ ალლაჰს, ამას აქედან ავიღებ, რათა მუსლიმები არ შეაწუხოს.“ თქვა და ტოტი აიღო. კაცმა ასეთი საქციელით სამოთხე დაიმსახურა.“* (მუსლიმი, ბირრი, 128).

**მეშვიდე ჰადისში** ვხედავთ, რომ სიკეთეზე უარის თქმის არავითარი საპატიო მიზეზი არ არსებობს. ადამიანს, რომელსაც მოწყალებად გასაღები არაფერი აქვს, შუამავლის თანამიმდევრების მსგავსად, ზურგით ტვირთს ატარებს, ორ მუჭა საჭმელს იშოვის, ვინმეს ოჯახში ტოვებს და ამგვრად იღებს მოწყალებას. ამას თუ ვერ იზამს, გონებას, სიტყვასა და ცოდნას გამოიყენებს და ამრიგად გაჭირვებულს დაეხმარება. ამასაც თუ ვერ იზამს, ადამიანებს კარგად მოექცევა და ბოროტებისგან თავს შორს დაიჭერს. ისიც, რომ მორწმუნე ადამიანს არ აწყენინო, სიკეთის ქმნაა.

ალლაჰის შუამავალი ადამიანებს, რომლებსაც არავითარი სიკეთის ქმნა არ შეეძლოთ, გაღიმებული სახის გამომეტყველებით სიკეთის ქმნას ურჩევდა. ესე იგი, სიკეთის უქმნელობისთვის არავითარი საპატიო მიზეზი არ არსებობს. მანამ, სანამ ცოცხალია ნებისმიერ ადამიანს შეუძლია მომღიმარი სახის ჩვენება. არ არსებობს ადამიანი ამის გაკეთება რომ ვერ შეძლოს. აქედან გამომდინარე მუსლიმებს არავითარი შესაძლებლობაც რომ არ გააჩნდეთ, შეუძლიათ გაიღიმონ და ამგვარად ჰქმნან სიკეთე.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ყველა სიკეთე მოწყალებაა. ძმისთვის მომღიმარი სახით შეხვედრა და შენი სათლიდან ძმის ჭურჭელში წყლის ჩასხმაც კი სიკეთის ქმნად ითვლება.“* (თიმრიზი, ბირრი, 45/1970).

ესე იგი, მორწმუნე სანამ გულწრფელად, კეთილი ზრახვებით მოქმედებს, მანამ მისი ყველა სიტყვა, ყველა ქმედება მოწყალებად და სიკეთედ ითვლება. ეს მდგომარეობა ალლაჰის ძალიან დიდი წყალობაა.

ასე, რომ მორწმუნემ, როგორც არც ერთი ცოდვა არ უნდა ჩათვალოს პატარად, ასევე არც სიკეთე უნდა ჩათვალოს მცირედ. ვინაიდან დამდაბლებული, უგულებელყოფილი სიკეთე დიდი





დანაკარგების მიზეზად იქცევა. მუსლიმმა გულწრფელი მიზნე-ბით ყველა ქმედება და ყველა სიტყვა სიკეთედ უნდა აქციოს.

## 4. ალლაჰის გზაზე ბრძოლა (ჯიჰადი)

٢٤٤. عَنْ أَنَسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ أَنَّ النَّبِيّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ قَالَ:
«جَاهِدُوا الْمُشْرِكِينَ بِأَمْوَالِكُمْ وَأَنْفُسِكُمْ وَأَلْسِنَتِكُمْ».

**244.** ენესის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ალლაჰის გზაზე კერპთაყვანისმცემლების წინააღმდეგ, თქვენი ქონებით, სიცოცხლითა და ენით იბრძოლეთ!“* (აბუ დავუ-დი, ჯიჰადი, 17/2504; ნესაი, ჯიჰადი, 1, 48).



٢٤٥. عَنْ أَنَسِ بْنِ مَالِكٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ عَنِ النَّبِيّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:
«لَرَوْحَةٌ فِي سَبِيلِ اللّٰهِ أَوْ غَدْوَةٌ خَيْرٌ مِنَ الدُّنْيَا وَمَا فِيهَا».

**245.** ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„დილას ან საღამოს ალლაჰის გზაზე ცოტაოდენი სიარუ-ლი ამქვეყანასა და ყველაფერ მასში არსებულზე უფრო სასიკე-თოა...“* (ბუხარი, ჯიჰადი, 6).



٢٤٦. عَنِ ابْنِ عَبَّاسٍ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: بَعَثَ النَّبِيُّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ
عَبْدَ اللّٰهِ بْنَ رَوَاحَةَ فِي سَرِيَّةٍ فَوَافَقَ ذٰلِكَ يَوْمَ الْجُمُعَةِ فَغَدَا أَصْحَابُهُ فَقَالَ





«أَتَخَلَّفُ فَأُصَلِّي مَعَ رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ ثُمَّ أَلْحَقُهُمْ» فَلَمَّا صَلَّى مَعَ النَّبِيِّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ رَآهُ فَقَالَ:

«مَا مَنَعَكَ أَنْ تَغْدُوَ مَعَ أَصْحَابِكَ؟» فَقَالَ:

«أَرَدْتُ أَنْ أُصَلِّيَ مَعَكَ ثُمَّ أَلْحَقَهُمْ» قَالَ:

«لَوْ أَنْفَقْتَ مَا فِي الْأَرْضِ جَمِيعًا مَا أَدْرَكْتَ فَضْلَ غَدْوَتِهِمْ».

**246.** იბნ აბბასი გადმოგვცემს: ალლაჰის შუამავალმა აბდულლაჰ იბნ რევაჰა ჯგუფთან ერთად დაზვერვაზე გაგზავნა. ეს შემთხვევა პარასკევ დღეს მოხდა. ამხანაგები დილით გაუდგნენ გზას, მან თავისთვის იფიქრა: „ჩამოვრჩები და ალლაჰის შუამავალთან ერთად ვილოცავ, შემდეგ მათ დავეწევი." შუამავალთან ერთად რომ ილოცა, შუამავლმა ის დაინახა და ჰკითხა:

*„ამხანაგებთან ერთად რატომ ადრიანად არ წახვედი?"*

აბდულლაჰ იბნ რევაჰამ უთხრა:

„შენთან ერთად ლოცვის შესრულება და შემდეგ მათთან შეერთება მინდოდა."

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„დედამიწაზე არსებული ყველაფერი მოწყალებად რომ გაიღო, მათ ერთად ადრიანად გასვლაზე უფრო ღირსეულს ვერაფერს მოიპოვებ."* (თირმიზი, ჯუმა, 28/527; აჰმედი, 1, 224, 256. აგრეთვე იხ. აჰმედი, III, 438; ბეიჰაქი, ეს სუნენულ ქუბრა, III, 187).



٢٤٧. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: جَاءَ رَجُلٌ إِلَى رَسُولِ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ فَقَالَ: «دُلَّنِي عَلَى عَمَلٍ يَعْدِلُ الْجِهَادَ» قَالَ:





«لَا أَجِدُهُ قَالَ هَلْ تَسْتَطِيعُ إِذَا خَرَجَ الْمُجَاهِدُ أَنْ تَدْخُلَ مَسْجِدَكَ فَتَقُومَ وَلَا تَفْتُرَ وَتَصُومَ وَلَا تُفْطِرَ» قَالَ: «وَمَنْ يَسْتَطِيعُ ذٰلِكَ».

**247.** ებუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„ერთი ადამიანი ალლაჰის შუმავალთან მივიდა და უთხრა:

„შეგიძლია ჯიჰადის ტოლფასი ქმედება მიჩვენო?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ასეთი ქმედება არ ვიცი. ადამიანი ალლაჰის გზაზე საბრძოლველად რომ წავა, შენ შეგიძლია მის დაბრუნებამდე მეჩეთში შეხვიდე, შეუსვენებლივ ილოცო და განუწყვეტლად იმარხო?“*

კაცმა უპასუხა:

„ამისთვის ვის შესწევს ძალა?“ (ბუხარი, ჯიჰადი, 1; ნესაი, ჯიჰადი, 17. აგრეთვე იხ. მუსლიმი, იმარე, 110; თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 1; აჰმედი, II, 344, 423).



٢٤٨. عَنْ سَلْمَانَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: سَمِعْتُ رَسُولَ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَقُولُ:

«رِبَاطُ يَوْمٍ وَلَيْلَةٍ خَيْرٌ مِنْ صِيَامِ شَهْرٍ وَقِيَامِهِ وَإِنْ مَاتَ جَرَى عَلَيْهِ عَمَلُهُ الَّذِي كَانَ يَعْمَلُهُ وَأُجْرِيَ عَلَيْهِ رِزْقُهُ وَأَمِنَ الْفَتَّانَ».

**248.** სელმანის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ერთი დღე-ღამე საზღვრის დარაჯად ყოფნა უფრო სასიკეთოა, ვიდრე თვე, რომელსაც დღე მარხვაში, ღამე კი ღვთისმსახურებაში გაატარებ. თუ ადამიანი ამ დარაჯობისას მოკვდება, მისი გაკეთებული საქმის ჯილდო და მადლი განკითხვის დღემდე გაჰყვება. შეჰიდად დაცემის სარჩოსაც მოიპოვებს (სამოთხეს) და*





*საფლავში დამკითხავი ანგელოზებისგანაც უსაფრთხოდ იქნება, განსჯის დარდს არ გადაიტანს.*" (მუსლიმი, იმარე, 163. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 2; ნესაი, ჯიჰადი, 39; იბნ მაჯე, ჯიჰადი, 7).



٢٤٩. عَنِ ابْنِ الْخَصَاصِيَّةِ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: أَتَيْتُ النَّبِيَّ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ لِأُبَايِعَهُ قَالَ فَاشْتَرَطَ عَلَيَّ شَهَادَةَ أَنْ لَا إِلٰهَ إِلَّا اللّٰهُ وَأَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَرَسُولُهُ وَأَنْ أُقِيمَ الصَّلَاةَ وَأَنْ أُؤَدِّيَ الزَّكَاةَ وَأَنْ أَحُجَّ حَجَّةَ الْإِسْلَامِ وَأَنْ أَصُومَ شَهْرَ رَمَضَانَ وَأَنْ أُجَاهِدَ فِي سَبِيلِ اللّٰهِ فَقُلْتُ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ أَمَّا اثْنَتَانِ فَوَاللّٰهِ مَا أُطِيقُهُمَا الْجِهَادُ وَالصَّدَقَةُ فَإِنَّهُمْ زَعَمُوا أَنَّهُ مَنْ وَلَّى الدُّبُرَ فَقَدْ بَاءَ بِغَضَبٍ مِنَ اللّٰهِ فَأَخَافُ إِنْ حَضَرْتُ تِلْكَ جَشِعَتْ نَفْسِي وَكَرِهَتِ الْمَوْتَ وَالصَّدَقَةُ فَوَاللّٰهِ مَا لِي إِلَّا غُنَيْمَةٌ وَعَشْرُ ذَوْدٍ هُنَّ رَسَلُ أَهْلِي وَحَمُولَتُهُمْ» قَالَ فَقَبَضَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ يَدَهُ ثُمَّ حَرَّكَ يَدَهُ ثُمَّ قَالَ:

«فَلَا جِهَادَ وَلَا صَدَقَةَ فَلِمَ تَدْخُلُ الْجَنَّةَ إِذًا» قَالَ قُلْتُ:

«يَا رَسُولَ اللّٰهِ أَنَا أُبَايِعُكَ» قَالَ فَبَايَعْتُ عَلَيْهِنَّ كُلِّهِنَّ.

**249.** ბეშირ იბნ ჰასასიე გადმოგვცემს:

შუამავალთან შესათანხმებლად მივედი. მე პირობად წამომიყენა, მეღიარებინა რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა და რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია, მელოცა, ზექათი გადამეხადა, ჰაჯობა შემესრულებინა, რამაზნის თვეში მემარხა და ალლაჰის გზაზე მებრძოლა.

მე ვუთხარი:

„ალლაჰის შუამავალო! ვფიცავ, ამათგან ორისთვის ძალა არ შემწევს. ესენი ალლაჰის გზაზე ბრძოლა და მოწყალების





გაღება. მუსლიმები ამბობენ, რომ ბრძოლიდან გაქცეულ ადამიანს ალლაჰის სატანჯველი ელოდება. მე კი ბრძოლის ველზე რომ მივაღწევ, ვშიშობ სიკვდილის არ შემეშინდეს და ვნებამ არ მძლიოს.

მოწყალებას რაც შეეხება, ვფიცავ, მე პატარა ცხვრის ფარისა და ათი აქლემის გარდა არაფერი გამაჩნია. ისინიც ჩემი ოჯახის არსებობის წყარო და სამოგზაუროდ გამოსაყენებელი ცხოველებია.“

ალლაჰის შუამავალმა მუშტი შეკრა, გააქნია და ბრძანა:

*„ალლაჰის გზაზე ბრძოლაზე უარს ამბობ, მოწყალებას თავს არიდებ. კარგი და სამოთხეში როგორ აპირებ შესვლას?!*“

მე მაშინვე;

„ალლაჰის შუამავალო, თანახმა ვარ!“ — ვუთხარი და წამოყენებულ ყველა პირობას დავეთანხმე. (აჰმედი, V, 224; იბნ ქესირი, თეფსირი, II, 306).



٢٥٠. عَنْ أَبِي هُرَيْرَةَ رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُ قَالَ: قَالَ رَسُولُ اللّٰهِ صَلَّى اللّٰهُ عَلَيْهِ وَسَلَّمَ:

«إِنَّ فِي الْجَنَّةِ مِائَةَ دَرَجَةٍ أَعَدَّهَا اللّٰهُ لِلْمُجَاهِدِينَ فِي سَبِيلِ اللّٰهِ مَا بَيْنَ الدَّرَجَتَيْنِ كَمَا بَيْنَ السَّمَاءِ وَالْأَرْضِ فَإِذَا سَأَلْتُمُ اللّٰهَ فَاسْأَلُوهُ الْفِرْدَوْسَ فَإِنَّهُ أَوْسَطُ الْجَنَّةِ وَأَعْلَى الْجَنَّةِ».

**250.** ებუ ჰურაირას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამოთხეში ასი საფეხურია, ისინი უზენაესმა ალლაჰმა თავის გზაზე მებრძოლთათვის მოამზადა. ყოველ საფეხურს შორის მანძილი დედამიწასა და ცას შორის მანძილს უდრის. ალლაჰისგან რამეს რომ ითხოვთ, ფირდევსი ითხოვეთ! რადგან ის სამოთხის*

*შუაგული და ყველაზე მაღალი ადგილია.*“ (ბუხარი, ჯიჰადი, 4; თევჰიდი, 22. აგრეთვე იხ. ნესაი, ჯიჰადი, 18; აჰმედი, II, 335, 339).

## განმარტებები:

ჯიჰადი (ალლაჰის გზაზე ბრძოლა) „ჯეჰდ“, ფუძისგან მომდინარეობს, რაც ძალისა და მცდელობის დახარჯვას, საქმეში წარმატების მისაღწევად მთელი შესაძლებლობების გამოყენებას ნიშნავს. მისი ტერმინოლოგიური მნიშვნელობა კი „რელიგიური ბრძანებების შესწავლა, მის მიხედვით ცხოვრება, მისი სხვებისთვის სწავლება, სიკეთის ბრძანება, ბოროტების აკრძალვა, ისლამის ქადაგება, ვნებასთან და გარე მტრებთან ბრძოლაა.“ ჯიჰადი გულით, ენით, ხელით, ქონებით, სიცოცხლით და იარაღის მსგავსი სხვადასხვა საშუალებით შეიძლება შესრულდეს.

როგორც ვხედავთ, ჯიჰადი (ალლაჰის გზაზე ბრძოლა) ისლამის სწავლების, დაცვის და მისი სიცოცხლის უზრუნველყოფის დამხმარე ყველა ქმედების მომცველი ფართე ცნებაა. ამიტომაც ჯიჰადის მხოლოდ ომად აღქმა არასწორია, რაც ყურანსა და სუნნეთში მოცემული მნიშვნელობისა და შინაარსის მცდარი გაგებაა.

მაშ ასე, ალლაჰის რწმენის ასამაღლებლად გამოჩენილი ყველა მცდელობა ჯიჰადია. ადამიანი პირველად ღმერთს აღიარებს, შემდეგ რწმენას სწავლობს და მას ცხოვრების წესად დაიმკვიდრებს, ამის შემდეგ ცდილობს სხვადასხვა მეთოდებით ის სხვა ადამიანებს ასწავლოს. მოწინააღმდეგედ გამომსვლელებს კვლავ რწმენით დაწესებული წესებით ებრძვის. ესე იგი, ცდილობს ყველა დაბრკოლების თავიდან აცილებას, რაც ადამიანსა და ისლამს შორისაა. რადგან ჯიჰადის ერთადერთი მიზანია, მოამზადოს ნიადაგი, რათა მათ, ვისაც რწმენის მიღების სურვილი აქვთ, მისი შესწავლა და შესწავლილის ცხოვრებაში გატარება შეძლონ.

ჯიჰადი მიზნად ისახვას დედამიწის განწმენდას ყოველგვარი უსამართლობისა და მრავალღმერთიანობისგან, იქ სამართლიანო-





ბის, თანაგრძნობისა და გულისხმიერების გამეფებას. ეს ნიშნავს არა მხოლოდ მუსლიმების, არამედ მთელი კაცობრიობის, სხვა სულიერი არსებების მფარველობაზე ზრუნვას. აქ ჩანს ისლამის ცხოვრების გადმომცემი ჯიჰადისა და უსამართლოებით გაჩაღებულ ომს შორის განსხვავება.

ამიტომაც ისლამის საფუძვლად რწმენა, მწვერვალად და ყველაზე მაღალ გუმბათად კი ჯიჰადია აღიარებული. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

„*ჯიჰადი ღვთისმსახურებების მწვერვალი, გუმბათია.*“ (თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 22).

„*ისლამის მწვერვალი ჯიჰადია.*“ (თირმიზი, იმანი, 8; იბნ მაჯე, ფითენი 22; აჰმედი, V, 245-246).

ჯიჰადის ყველაზე ღირსეულ ქმედებებზე მაღლა დაყენება, ალლაჰის ნება-სურვილის დედამიწაზე გამეფების საშუალებად ქცევა და ადამიანებისთვის წუთისოფელსა და საიქიოში, მარადიულ ცხოვრებაში ხსნის მოპოვების უზრუნველყოფაა. რწმენა და დედამიწის მოწესრიგება მასთანაა დაკავშირებული. გამომდინარე აქედან, ყველა ადამიანი, ვინც ამ მიზანს ემსახურება, დიდ ფასეულობას წარმოადგენს.

შუამავლის თანამიმდევრებს ჯიჰადის დიდი ღირსება შემეცნებული ჰქონდათ და მთელი სიცოცხლის მანძილზე ჯიჰადს ეწეოდნენ. მიუხედავად მათი ასაკისა, თავიანთ სამშობლოს შორდებოდნენ და მათთვის უცნობ, უცხო მხარეში მიდიოდნენ ადამიანების ისლამზე მოსაწოდებლად და მათთვის ისლამის სასწავლებლად.

ძალიან საოცარია ქვემოთ მოცემული თქმულება, რომელიც ამის კარგი მაგალითია:

ჰარის იბნ ჰიშამი და სუჰეილ იბნ ამრი კეთილშობილ ომართან მივიდნენ. დასხდნენ. შემდეგ პირველი მუჰაჯირები მოვიდნენ. ყოველი მუჰაჯირის მოსვლისას ომარი მათ ეუბნებოდა: „ცოტა აქეთ მოიწიე სუჰეილ! ცოტა წინ წადი ჰარის!“ შემდეგ ანსარებმა დაიწყეს მოსვლა. ომარი კვლავ სუჰეილს და ჰარისის ეუბნებოდა, ანსარებისთვის ადგილი დაეთმოთ. ასე, რომ ისინი სულ ბოლო





რიგში აღმოჩდნენ. ხალიფა ომარისგან რომ მიდიოდონენ ჰარის-მა სუჰეილს უთხრა:

„ნახე ომარმა რა გაგვიკეთა?“

სუჰეილმა უპასუხა:

„მისი გაკიცხვის უფლება არა გვაქვს. ჩვენ ჩვენი თავი უნდა შევარცხვინოთ. ამ მდგომარეობაში თავი ჩვენ ჩავიგდეთ. ადამიანები, რომლებსაც ის პატივს სცემს, ისლამის მოწოდებაზე მაშინვე გარბიან, მაშინვე აღიარებენ. ჩვენ კი ნელა ვიმოქმედეთ და ჩამოვრჩით!“

ადამიანები რომ დაიშალნენ, ჰარისი და სუჰეილი კვლავ მასთან მივიდნენ და უთხრეს:

„მორწმუნეთა მბრძანებელო! დღეს რაც გააკეთე, დავინახეთ. მაგრამ ისიც ვიცით, რაც დაგვემართა, ჩვენი ბრალია. ნეტა ამ შეცდომის გამოსწორება შესაძლებელია?“

კეთილშობილმა ომარმა უთხრა:

„ამის გამოსყიდვა მხოლოდ შემდეგნაირად შეიძლებაო“ და რომის მხარეში გამართული ფრონტის ხაზისკენ მიუთითა.

ისინი ამის შემდეგ ალლაჰის გზაზე საბრძოლველად დამასკოში წავიდნენ და უკან აღარ დაბრუნებულან, იქ შეჰიდებად დაეცნენ. (იხ. ალიელ მუთთაქი, XIV, 67/37953; ჰაქმი, III, 318/5227).

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„და ერთმანეთის თანასწორნი არ არიან ის მორწმუნენი, რომელნიც სახლში სხედან უმიზეზოდ, და ისინი, რომელნიც ალლაჰის გზაზე იბრძვიან თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით. ალლაჰმა თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით მებრძოლნი ერთი საფეხურით აღამაღლა შინ მსხდომებზე. და ყველას სიკეთე აღუთქვა ალლაჰმა, მაგრამ მებრძოლნი შინ მსხდომებზე უპირატესჰყო უდიდესი ჯილდოთი. ხარისხები მისგანაა, მიტევებაც და წყალობაც. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“*** (სურა ნისა, აიათები 95-96).





შუამავლის თანამიმდევრები და მათ შემდგომ მოსული ღვთისმოსავი მორწმუნეები გამჩენი ღმერთის შეპირებული ჯილდოს — მიტევებისა და შეწყალების მოსაპოვებლად მუდმივად იბრძოდნენ ალლაჰის გზაზე და არასდროს ისხდნენ. რადგან ალლაჰის შუამავალმა მათ ქონებით, სიცოცხლით, ენით, ე. ი. ყველა შესაძლებლობით ალლაჰის გზაზე ბრძოლა უბრძანა.

**პირველ ჰადისში** ალლაჰის შუამავალი გვაჩვენებს, თუ ჯიჰადს რაოდენ დიდი მნიშვნელობა აქვს. ჯიჰადის შესრულება ქონებით, სიცოცხლითა და ენით შეიძლება.

გამჩენი ღმერთი ქონებით ალლაჰის გზაზე მებრძოლ ადამიანებს ათმაგს ჰპირდება. ალლაჰის შუამავალი ამას ასე უმახარობლებს:

*„ალლაჰის გზაზე ქონების დამხარჯავს გაღებულის შვიდასმაგი რაოდენობის ჯილდო ებოძება.“* (თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 4. აგრეთვე იხ. ნესაი, ჯიჰადი, 45).

სიცოცხლით მებრძოლი ადამიანებისთვისაც ბევრი სამახარობლოა. გამჩენი ღმერთი ბრძანებს:

***„ხოლო შუამავალმა და რომელთაც ირწმუნეს მასთან ერთად, იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით. სწორედ მათთვისაა სიკეთენი და სწორედ ეგენი არიან გადარჩენილი“*** (სურა თევბე, აიათი 88).

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ხომ არ მიგანიშნო იმ ვაჭრობაზე, რომელიც გიხსნით მწარე ტანჯვისგან?ირწმუნებთ ალლაჰს, მის შუამავალს და იბრძოლებთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და სიცოცხლით, ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!“*** (სურა საფფი, აიათები 10-11).

როცა ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს ყველაზე ღირსეული ადამიანი ვინ არის, უპასუხა:

*„მორწმუნე, რომელიც ქონებითა და სიცოცხლით ალლაჰის გზაზე იბრძვისო.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 2; მუსლიმი, იმარეთი, 122).





ენით ჯიჰადზე რომ მიდგება საქმე, ისიც ძალიან მნიშვნელოვანია. განსაკუთრებით დღეისათვის ენით, ქაღალდით, კალამით, კულტურით, ეკონომიკის მსგავსი საშუალებებით ალლაჰის გზაზე ბრძოლას უფრო დიდი მნიშვნელობა აქვს. ქადაგებას, რომელსაც ყურანი, ღმერთის შეტყობინებები ადამიანებთან მიაქვს, „დიდი ჯიჰადიც“ ეწოდა.

აიათში ნაბრძანებია:

***„ამიტომ არ დაემორჩილო ურწმუნოებს და მისი (ყურანის) მეშვეობით აწარმოე მათთან დიადი ბრძოლა!“*** (სურა ფურყანი, აიათი 52).

აიათში მოცემული დიდი ჯიჰადი ისლამის გასავრცელებლად და ასამაღლებლად ყველა საშუალების მობილიზებას ნიშნავს.

ვინც ამბობს იმას, რაც არ გაუკეთებია და აკეთებს იმას, რაც არ არის ნაბრძანები, ალლაჰის შუამავალი ﷺ მათ შესახებ, გვამცნობს:

*„მორწმუნეა ის, ვინც ამგვარი ადამიანების წინააღმდეგ ხელით, ენით და გულით იბრძოლებს. ხოლო ვინც ამდენსაც არ აკეთებს, მას მუხუდოს მარცვლისოდენა რწმენაც კი არა გააჩნია.“* (მუსლიმი, იმანი, 80).

ძალიან საყურადღებოა, რომ აქ შუამავალი ამბობს: ასეთ ვითარებაში ენით სიკეთის ბრძანება და ბოროტების აკრძალვაც კი ალლაჰის გზაზე ბრძოლაა. ამისთვის ძალა თუ არ გეყოფა, მისი გულით შეძულება და ღმერთზე ვედრებაც კი ჯიჰადია. მაგრამ ამ თვალსაზრისმა ომში ჯიჰადი არასდროს არ უნდა დაამდაბლოს და ის არ უნდა უგულებელყოს. მუდმივად ფრონტზე ბრძოლა საჭირო შეიძლება არ იყოს. ბევრი წარმატება ომის გარეშე მიიღწევა. უეჭველია, რომ ალლაჰის რწმენის გავრცელების და ისლამის ადამიანებთან მიტანის ძალიან ბევრი გზა და მეთოდი არსებობს. ბრძოლის ველზე არმიის შეკრებაც მხოლოდ ქადაგებითა და წვრთნის შედეგად შეიძლება.

ჰადისში მოცემული ენით ჯიჰადი შეიძლება გავიგოთ მუჯაჰიდებისთვის ბრძოლის ველზე მტერთან შებრძოლებისკენ მოწო-





დებად, მათი გრძნობების ამღგზნები, ჯიჰადის ღირსებების გად-მომცემი სიტყვების წარმოთქმად, ლექსის წაკითხვად და მსგავს მოღვაწეობად. ცნობილი პოეტი ქაბ იბნ მალიქი შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„როგორც იცით, უზენაესმა ალლაჰმა ლექსის შესახებ ზოგიერთი აიათები მოავლინა, რას ბრძანებთ ამ საკითხთან დაკავშირებით?“

ალლაჰის შუამავალმა მას უთხრა:

*„მორწმუნე ხმლითა და ენით ბრძოლობს. ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, რომ თქვენს მიერ ენით მტრის-თვის ნასროლი სიტყვა, ნატყორცნ ისრებს ჰგავს. მათ ანაწევრე-ბს.“* (იხ. აჰმედი, III, 456; VI, 387).

ასევე ურწმუნოებისთვის ცუდი დასასრულის შეტყობინება, მათთვის მათი სისულელის მტკიცებულებებად მოყვანა ენით ჯიჰადია. ესე იგი, ისლამის მსახურებისთვის გამოყენებული ყველა სიტყვა ენით ბრძოლაა.

გამჩენი ღმერთი გვამცნობს, რომ უყვარს ადამიანები, რომე-ლიც მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად მის გზაზე იბრძოლე-ბენ. ამისთვის არავისი სიძულვილის არ შეეშინდება. ეს მართლაც ალლაჰის დიდი წყალობაა.

ჯიჰადის მნიშვნელობა მართლაც ძალიან ფართოა, მაგრამ ქმედითი ჯიჰადი, ქონების გამოყენებითა და სირთულეების დაძლევით ჯიჰადი ყველაზე უფრო ღირსეულადაა აღიარებული. ყველა მშვიდობიანი გზის ამოწურვისას, ან მტრის თავდასხმის შემთხვევაში ომის აუცილებლობა ჩნდება. ამ მდგომარეობაში, რა თქმა უნდა, ყველაფრის მხედველობაში მიღება და საბრძოლ-ველად წასვლა ყველაზე ღირსეული საქციელია. **მეორე ჰადისი** გვამცნობს, რომ ასეთ დროს ალლაჰის გზაზე ერთი ნაბიჯის გადადგმაც კი უფრო სასიკეთოა, ვიდრე მთელი ამქვეყნიური ცხოვრება.

ჯიჰადისთვის მოსამზადებელი ჯარისკაცის ყველა მოძრაო-ბა, ყველა იმ ადგილზე ფეხის დადგმა, რომელიც ურწმუნოების





უკმაყოფილებას იწვევს, მადლის მომპოვებელ საქციელად ითვლება. აიათში ნაბრძანებია:

***„არ შეეფერებოდათ მედინას მკვიდრთ და მის გარშემო მცხოვრებ ბედუინებს ალლაჰის შუამავლის უკან დარჩენა და საკუთარი სულის მის სიცოცხლეზე მაღლა დაყენება, რადგანაც მათ არ სწვევიათ წყურვილი და არც დაღლილობა და არც შიმშილობა ალლაჰის გზაზე. და ყოველი ნაბიჯი, რომელიც ურწმუნოთა რისხვას იწვევდა, და ყოველი მარცხი, მიყენებული მტრისთვის, ჭეშმარიტად, კეთილ საქმედ მიეწერებოდათ. უეჭველად, ალლაჰი არ დაუკარგავს საზღაურს კეთილისმქმნელებს“*** (სურა თევბე, აიათი 120).

მაგრამ ჯიჰადი მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად უნდა შესრულდეს. ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ზოგი სამხედრო ნადავლის მოპოვებისთვის, ზოგი სახელის მოსახვეჭად, ზოგი გმირობის გამოსაჩენად, ზოგი თავისი გვარის დიდებულების წარმოსაჩენადაც, ზოგიც კი გაბრაზების გამო ბრძოლობს. ამათგან რომელი დგას ალლაჰის გზაზე?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ვინც იმისთვის ბრძოლობს, რომ ალლაჰის რწმენა უფრო მეტად ამაღლდეს, მხოლოდ ის დგას ალლაჰის გზაზე.“* (იხ. ბუხარი, ჯიჰადი, 15; მუსლიმი, იმარე, 149-151).

**მესამე ჰადისი** გვამცნობს, რომ ჯიჰადისთვის ადრე წასვლა უფრო მნიშვნელოვანია, ვიდრე შუამავალთან ერთად ლოცვის შესრულება და დედამიწაზე არსებული ყველაფრის მოწყალებად გაღება. ალლაჰის შუამავალმა როცა დაინახა, რომ ჯიჰადისთვის გაგზავნილი აბდულლაჰ იბნ რევაჰა შუამავალთან ერთად ლოცვის სურვილით ამხანაგებს ჩამორჩენოდა, ბრძანა:

*„დედამიწაზე არსებული ყველაფერი მოწყალებად რომ გაიღო, მათთან ერთად ადრიანად გასვლაზე უფრო ღირსეულს ვერაფერს მიაღწევ.“*





ერთ დღეს შუამავალმა თანამიმდევრების ერთი ნაწილი სალაშქროდ გაგზავნა. ერთი მათგანი მათ ჩამორჩა, თავის ოჯახს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალთან ერთად შუადღეს ვილოცავ, შემდეგ მას სალამს მივცემ და დავემშვიდობები. ამიტომაც ჩამოვრჩი, თან ვეტყვი, ღმერთს ჩემს გამო შეევედროს, განკითხვის დღეს ეს ვედრება მე მიშუამდგომლებს.“

ეს კაცი, ალლაჰის შუმავალთან ერთად ლოცვის შემდეგ მას-თან მივიდა, მიესალმა. ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„იცი შენმა ამხანაგებმა რამდენით გაგისწრეს?*“

თანამიმდევარმა უთხრა:

„დიახ, დილით ადრიანად წასვლის შემდეგ რამდენი მანძი-ლიც გაიარეს, იმდენით გამისწრეს.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ვფიცავ ალლაჰს, მათ ღირსებით შენ იმდენად გაგისწრეს, რამდენი მანძილიცაა აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის.*“ (აჰმედი, III, 438).

ალლაჰის გზაზე გადადგმული ნაბიჯები და მის გზაზე დახარ-ჯული წუთები ამდენად მნიშვნელოვანია. ვინაიდან მიზნითა და სიძნელის ხასიათით არ არსებობს ჯიჰადზე უფრო მნიშვნელოვა-ნი და ღირსეული ღვთისმსახურება. სწორედაც **მეოთხე ჰადისში,** როცა ალლაჰის შუამავალს ჯიჰადის წონასწორობის ქმედებაზე ჰკითხეს, მან უპასუხა:

*„ჯიჰადის საპირწონე ქმედება არ ვიცი!*“

გადმოცემის მიხედვით ეს კითხვა ორჯერ თუ სამჯერ გაუ-მეორეს. შუამავალმა ყველა ჯერზე უპასუხა:

*„ჯიჰადის ტოლფასი ქმედება არ ვიცი!*“ შემდეგ კი დაამატა:

*„ალლაჰის გზაზე მებრძოლი სწორია ადამიანი, რომელიც დღისით მარხულობს, ღამე ლოცულობს, ალლაჰის აიათებს შესაბამისად ემორჩილება და ალლაჰის გზაზე საბრძოლველად*

*წასული ადამიანის დაბრუნებამდე შეუსვენებლად მარხულობს და ლოცულობს.*“ (მუსლიმი, იმარე, 110. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფედილულ ჯიჰადი, 1; ნესაი, ჯიჰადი, 17).

ამ კითხვის დამსმელმა თანამიმდევარმა აღიარა, რომ ამისთვის ძალა არავის ეყოფოდა.

არა მარტო ჯიჰადი, მასთან დაკავშირებული ყველაფერი ღირსეულია. **მეხუთე ჰადისში** საზღვრის დარაჯობის ღირსებაზეა საუბარი.

აიათში მოცემულია სიტყვა „რიბათ“, რაც ალლაჰის გზაზე დაცვას, მტრის თავდასხმისთვის ხელის შესაშლელად მზადყოფნას ნიშნავს. მუსლიმების დაცვის მიზნით, ურწმუნოებსა და მათ შორის პირობით საზღვარსაც იგივე სახელი აქვს. ისლამურ მხარესა და არამუსლიმებით დასახლებულ მხარეს შორის საზღვარსაც იგივე სახელი ეწოდება. აქ მოდარაჯე მებრძოლებს კი „მურაბითი“ (ღვთისმსახურებით დაკავებული ადამიანი) ეწოდებათ.

ამ აიათში ჯიჰადისთვის ცხენის გამოკვებასა და მზად ყოფნასაც დარაჯობა ჰქვია:

***„და განამზადეთ მათთვის, რაც შეგეძლებათ, ძალა და საბრძოლო ცხენები , დააშინეთ ამით ალლაჰის მტრები, თქვენი მტრები და სხვები მათ გარდა, რომელნიც არ იცით თქვენ, ხოლო ალლაჰმა იცის. და რასაც გაიღებთ ალლაჰის გზაზე, სრულად მოგეგებათ თქვენ უკან და თქვენ არ დაიჩაგრებით!!“*** (სურა ენფალი, აიათი 60).

სწავლულები ამბობენ, რომ ამ აიათში გამოხატულია, რომ ყველა დროისთვის შესაბამისი საბრძოლო იარაღების მომზადება ყველა მუსლიმის მოვალეობაა. ეს ნიშნავს, რომ ჯიჰადთან დაკავშირებული ყველა მოღვაწეობა და სამზადისი ღირსეული ქმედებაა.

რიბათის პირველი მნიშვნელობაა, რომ ადამიანი, რომელიც საზღვარზე ერთ დღეს იდარაჯებს, ისეთივე მადლს მოიპოვებს, როგორსაც ადამიანი, რომელიც მთელი ერთი თვის განმავლო-





ბაში დღისით იმარხებს, ღამე კი სხვადასხვა ღვთისმსახურებებს შეასრულებს.

თუ ადამიანი ამ მოვალეობის შესრულებისას გარდაიცვლება, მისი ქმედება მუდმივმოქმედ სიკეთედ გადაიქცევა და მას ისეთივე მადლი დაეწერება, თითქოს განკითხვის დღემდე ამ მოვალეობას ასრულებდეს. ჯიჰადთან დაკავშირებული მოვალეობის შესრულების დროს გარდაცვლილი ადამიანი შეჰიდად ითვლება და მაშინვე სამოთხის სიკეთეებით სარგებლობას იწყებს. ადამიანებისთვის ყველაზე რთულ საფლავის სატანჯველისა და ანგელოზების დაკითხვისაგან თავისუფლდება.

რიბათი ის სიკეთეა, რომელიც ადამიანს საფლავის სატანჯველისგან იხსნის. რადგან ის არის რთული სამსახური, რომელიც ადამიანების რწმენას, სიცოცხლეს, ქონებას, ნამუსს იცავს და ერის ინდივიდების თავისუფალ ცხოვრებას უზრუნველყოფს.

**მეექვსე ჰადისი** გვამცნობს, რომ ქონებითა და სიცოცხლით ჯიჰადი ადამიანის სამოთხეში შემყვანი უმნიშვნელოვანესი ღვთისმსახურებებია. ალლაჰის შუამავალმა მასთან შესათანხმებლად მისულ თანამიმდევრებს პირობები წაუყენა. ამ პირობებს შორის მოწყალების გაღებასა და ზექათის გადახდასთან ერთად ჯიჰადის პირობაც იყო. თანამიმდევარმა როცა უთხრა, რომ სიკვდილის შიშით ჯიჰადის, ხოლო ოჯახისთვის საარსებო წყაროს გამოლევის შიშით, მოწყალების გაღებაზე უარს ამბობდა. ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„ალლაჰის გზაზე ბრძოლაზე უარს ამბობ, მოწყალებას თავს არიდებ. კარგი და სამოთხეში როგორ აპირებ შესვლას?!“*

როცა ალლაჰის შუამავალმა მუშტი შეკრა, იმის ჩვენება უნდოდა, რომ ადამიანს ჯიჰადსა და მოწყალების გაღებაში სიძუნწე უშლის ხელს.

ესე იგი, ჯიჰადი და მოწყალება ის ორი მნიშვნელოვანი საშუალებაა, რომელიც რწმენას აცოცხლებს და ადამიანს სამოთხეს მოაპოვებინებს. ვინაიდან ქონებისა და სიცოცხლის ალლაჰის სამსახურში ჩაყენება, საქმის სათავე და რწმენის მწვერვალია. ჯიჰადი და მოწყალება როცა ქრება, რწმენა სუსტდება და ინტრი-





გები ვრცელდება. ალლაჰის შუამავალმა *„ისეთი დრო მოვაო“* დაიწყო და ჰადისში აღწერა დრო, როცა ადამიანების გულს ამქვეყნის სიყვარული შეიპყრობს, ჯიჰადს საზიანოდ ჩათვლიან და ზექათს გადაიხდიან, როგორც მძიმე ვალს. (ალი ელ მუთტაქი, III, 236/6322).

ამ მიზეზით თანამიმდევარმა შუამავლის მრავლის მეტყველი კითხვის სერიოზულობა მიხვდა და დროის დაუკარგავად ყველა პირობას დაეთანხმა. ისტორიულ წყაროებში მოხსენიებულია, რომ ის ომარის პერიოდში მედინას აღების დროს დაიღუპა. (იბნ ასაქირ, თარუიჰუ დუმეშქი, X. 308).

ჯიჰადს ადამიანი მარტო სამოთხეში კი არ შეჰყავს, მის უმაღლეს საფეხურსაც მოაპოვებინებს. **მეშვიდე ჰადისი** გვამცნობს, რომ სამოთხეში შეჰიდებისთვის ასი საფეხურია მომზადებული და ამ საფეხურებს შორის მანძილი ცასა და დედამიწას შორის მანძილს ტოლია. ჰადისში ასევე მინიშნებულია, რომ მუჯაჰიდები ფირდევსს, ესე იგი, სამოთხის ყველაზე მაღალ საფეხურს მოიპოვებენ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„სამოთხეში შესული, დედამიწაზე ყველაფერი მას რომ მისცენ, მაინც არ ისურვებს დედამიწაზე დაბრუნებას. მხოლოდ შეჰიდი სამოთხის შესანიშნავობის შემხედვარე კვლავ დედამიწაზე დაბრუნებასა და ათჯერ შეჰიდად დაცემას ისურვებს.“* (ბუხარი, ჯიჰადი, 21; მუსლიმი, იმარე, 109. აგრეთვე იხ. თირმიზი, ფედაილულ ჯიჰადი, 13, 25).

როცა ჯიჰადი და მუჯაჰიდობა ამდენად მაღალი საფეხურია, რა თქმა უნდა, ჯიჰადზე უარის მთქმელი ადამიანები დიდ დანაშაულს სჩადიან და თავს საფრთხეში იგდებენ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„ვინც ლაშქრობაში არ წავა და სალაშქროდ წამსვლელ ადამიანს საჭირო ნივთებს არ მისცემს, ან მისი ოჯახის წევრებს გულისხმიერად არ მოექცევა, ალლაჰი იმ ადამიანს განკითხ-*





*ვის დღეს დიდ უბედურებას დაატეხს თავს.*“ (აბუ დავუდი, ჯიჰადი, 17/2503 აგრეთვე იხ. იბნ მაჯე, ჯიჰადი 5).

*„გირავნობის გზით თქვენს მიერ ვაჭრობის, ხარების კუდზე ჩაფრენით მიწათმოქმედების არჩევის და ჯიჰადის უარყოფის დროს ალლაჰი თქვენ უბედურებას დაგატეხთ და ის მანამ არ აგშორდებათ, სანამ რწმენას არ მიუბრუნდებით.*“ (აბუ დავუდი, ბუი, 54/3462).

ხარების კუდზე გამობმის და მიწათმოქმედების არჩევის მიზანი ჯიჰადის საჭიროების დროს ჯიჰადზე უარის თქმას და ამქვეყნიური საქმეებით დაკავებას ნიშნავს. ეს სხვა არაფერია თუ არა ადამიანის მიერ საკუთარი თავის საკუთარი ხელით საფრთხეში ჩაგდება.

ძალიან საყურადღებოა ქვემოთ მოცემული თქმულება, რომელიც ამ მდგომარეობას წარმოგვიდგენს;

ომაიანების პერიოდში ჰალიდ იბნ ველიდის შვილის აბდურრაჰმანის მეთაურობით ისლამური არმია იმ იმედით, რომ ალლაჰის შუამავალს სტამბოლის აღებას უმახარობლებდნენ, გზას გაუდგა. არმიაში აბუ ეიიუბ ელ ანსარიც ირიცხებოდა. როცა რომაელები ქალაქის გარეთ ბრძოლობდნენ, ერთმა ანსარმა ცხენი ბიზანტიელების შუაგულში შეაგდო.

ამის შემხედვარე მორწმუნეებმა გაიხსენეს აიათი: **„თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით!**“ (2/195) და თქვეს:

„ლა ილაჰე ილლალლაჰ! ამას შეხედეთ! თავის თავს თვალნათლივ საფრთხეში აგდებს!“

ამაზედ აბუ ეიუბმა ასე თქვა:

„მორწმუნენო! ეს აიათი ერთი ანსარის შესახებ იქნა მოვლენილი. ჩვენ კი უზენაესმა ალლაჰმა შუამავლის დახმარება და რწმენის გამარჯვება დაგვაკისრა და ამიტომ ვთქვით: „ჩვენი ქონებით მათი გაუმჯობესებისთვის ვიზრუნებთ“. ამაზედ ალლაჰმა შუამავალს ზეშთააგონა:





***„გაიღეთ ალლაჰის გზაზე, და თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით, და სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები.“*** (სურა ბაყარა, აიათი 195).

ამ აიათში ნაბრძანები „თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით“ მიზანი იყო: ჩვენ ბაღ-ბოსტნებისა და ამქვეყნიური ქონების სიყვარულით ჯიჰადზე უარი არ გვეთქვა.“

მიუხედავად იმისა, რომ აბუ ეიიუბ ელ ანსარი ოთხმოცი წლის იყო, ჯიჰადზე უარი არ უთქვამს. ის ალლაჰის გზაზე ბრძოლობდა, სანამ შეჰიდად არ დაეცა. იგი სტამბოლში იქნა დაკრძალული. (იხ. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 22/2512; თირმიზი, თეფსირი, 2/2972).



# სარჩევი


**წინასიტყვაობა....................................................................5**
**ა. მიიღე ისლამი, მოიპოვე ხსნა!..........................................9**
**ბ. რწმენის მშვენიერება......................................................20**
**გ. განზრახვა და გულწრფელობა........................................31**
1. განზრახვა.....................................................................31
2. გულწრფელობა...............................................................38
**დ. ცოდნა და ქმედება..........................................................46**
1. ცოდნის ღირსება..............................................................46
2. სასარგებლო ცოდნა..........................................................53
3. ცოდნით მოქმედნი...........................................................59
**ე. ღვთისმსახურების ცხოვრება..............................................66**
1. აბდესის ღირსება..............................................................66
2. ეზანისადმი პატივისცემა....................................................74
3. დღეში ხუთჯერ ლოცვა.......................................................80
ა. ლოცვის მნიშვნელობა.......................................................80
ბ. ლოცვის ღირსება..............................................................85
გ. ლოცვის დროს მორჩილება................................................92
დ. ლოცვის დროის მოსვლისთანავე ლოცვა.......................... 102
ე. ჯგუფური ლოცვა............................................................ 106
4. ჯუმის ლოცვა.................................................................117
5. რამაზანი და რამაზნის მარხვა........................................ 124
ა. რამაზანი და რამაზნის მარხვის ღირსება........................ 124
ბ. ყადირის ღამის ღირსება................................................ 131
ე. ბაირამის დღეების სათანადო შეფასება...........................137






6. ზექათი (ქონების გადასახადი) ........................................ 143
7. მოწყალება ........................................................................ 149
ა. მოწყალების ბარაქა.......................................................... 149
ბ. აჩქარება მოწყალების გაღებისას ............................ 158
ე. მოწყალების გაღებისას დელიკატურობა ................ 163
დ. ვინც მცირედიდან გაიღებს,
გულწრფელად გაიღებს .............................................173
8. ჰაჯობა და უმრა .............................................................178
9. ყურბანი ............................................................................ 191
10. ყურანის ცხოვრებაში გათავისება................................ 199
ა. მცდელობა ყურანის გაგებისა ..................................... 199
ბ. ყურანის მიხედვით ცხოვრება .................................. 207
გ. ყურანით მკურნალობა ................................................ 217
დ. ყურანის შუამდგომლობა .......................................... 226
11. განთიადის დრო.............................................................. 233
12. ღმერთის ხსენება .............................................................. 247
13. მადლიერება ..................................................................... 263
14. სელათი და სალამი.......................................................... 276
15. ვედრება ............................................................................ 287
16. ნებაყოფილებითი ღვთისმსახურებების მუდმივობა ... 300
17. ბოროტების დროს ღვთისმსახურების შესრულება ..... 311
18. ითიქაფი (განმარტოება)...................................................317
**ვ. ცოდვებზე მოფრთხილება ...................................................... 323**
1. ალლაჰის მონა-მსახური ცოდვების გამო წუხს .............. 323
2. დიდი ცოდვები ............................................................... 331
ა. ღმერთზე მოზიარის დაწესება და დედ-მამაზე ურჩობა
....................................................................................... 331





ბ. კაცის კვლა და თვითმკვლელობა ............................342
გ. ტყუილი და ტყუილზე დაფიცება............................349
დ. პროცენტი............................................................362
გ. ალკოჰოლის მიღება.............................................373
დ. მრუშობა ..............................................................387
ე. ღალატი................................................................398
ვ. ჭორაობა და ენატანიანობა?....................................411
ი. უსამართლობა ......................................................427
კ. სიამაყე და სიკეთის დაყვედრება...........................437
ლ. ჯადოს გაკეთება და სხვა ცოდვები ........................447
3. ცოდვები უმნიშვნელოდ არ უნდა მივიჩნიოთ. ..............460
4. საეჭვო რამეებზე უარის თქმა....................................470
5. მონანიება და მიტევების თხოვნა ...............................480
6. ღვთისმოშიშობა ........................................................ 494
7. ვნებების უარყოფა..................................................... 510
8. ეშმაკმა არ უნდა შეგვაცდინოს.................................... 525
**ზ. ისლამის ქადაგება და მსახურება .......................................... 542**
1. ქადაგების პასუხისმგებლობა ....................................... 542
2. ქადაგების ღირსებები ................................................. 559
3. ისლამზე მსახურების სიყვარული ................................. 566
ა. სიკეთის გასაღებად ყოფნა ..................................... 566
ბ. სიკეთისკენ სწრაფვა ............................................. 573
გ. სიკეთის ქმნის სიადვილე ....................................... 584
4. ალლაჰის გზაზე ბრძოლა (ჯიჰადი) ................................ 593





